# მიშელ უელბეკი
# პლატფორმა

რომანი

ფრანგულიდან თარგმნა ირმა ტაველიძემ

* * *

რაც უფრო ბინძურია კაცის ცხოვრება, მით უფრო მჭიდროდ ეჯაჭვება იგი მას; ცხოვრება კი მუდმივ პროტესტად, ყოველწამიერ შურისძიებად იქცევა.

ონორე დე ბალზაკი

## პირველი ნაწილი. ტროპიკი – ტაილანდი

### 1.

ერთი წელია, რაც მამაჩემი მოკვდა. არ მჯერა, რომ ამბობენ, ადამიანი ნამდვილ ზრდასრულობას მხოლოდ მშობლების სიკვდილის მერე აღწევსო. ნამდვილ ზრდასრულობას ვერც ვერასოდეს აღწევ.

მოხუცის კუბოსთან უსიამოვნო ფიქრები ამეშალა. ამ ბებერმა ნაბიჭვარმა მაგარი დრო ატარა, ყველა სირთულიდან მეფესავით გამოძვრა. „პატარა გოგოებთან დაეთრეოდი, ძმაო“, – ჩემთვის ვქილიკობდი, – „აქეთ კიდე დედაჩემს ფეხებშუა დიდ ხლეს უდებდი“. რა თქმა უნდა, დაძაბული და გაღიზიანებული ვიყავი. ყოველდღე ხომ არ მარხავ ოჯახის წევრებს. ცხედრის ნახვაზე უარი ვთქვი. ორმოცი წლისა ვარ და ცხედრები საკმარისად მინახავს. მირჩევნია, ამ სანახაობას უბრალოდ გავერიდო. შინაური ცხოველიც ამიტომ არ მიყიდია აქამდე.

არ დავქორწინებულვარ. ორ-სამჯერ ცოლის მოყვანა კი შემეძლო, მაგრამ გადავიფიქრე, თუმცა ქალები ნამდვილად მიყვარს. ვნანობ კიდეც, უცოლო რომ ვარ. განსაკუთრებით შვებულების დროს ვვარდები ხოლმე უხერხულ მდგომარეობაში. გარკვეულ ასაკს მიტანებულ კაცს, რომელიც შვებულებას მარტოდმარტო ატარებს, ხალხი ნაკლებად ენდობა: ვარაუდობენ, საშინელი ეგოისტი და გარყვნილი ვინმე იქნებაო. არა, ამ ხალხს ნამდვილად ვერ გავამტყუნებდი.

დაკრძალვის შემდეგ იმ სახლში დავბრუნდი, სადაც მამაჩემმა ბოლო წლები გაატარა. მისი სხეული ერთი კვირის წინ აღმოეჩინათ. ავეჯზე და ოთახის კუთხეებში უკვე მტვრის ფენა იდო, ფანჯარასთან ობობის ქსელიც შევნიშნე. დრო, ენტროპია და ასეთი რამეები აქაურობის სრულ ბატონ-პატრონებად ქცეულიყვნენ. მაცივარი გამოცარიელებული დამხვდა. სამზარეულოს თაროებზე ძირითადად წონის დასარეგულირებელი მზა სადილის „Weight Watchers“-ის პაკეტები ეწყო, არომატიზებული პროტეინების ქილები, ენერგეტიკული საკვების ფილები. პირველი სართულის ოთახებში დავბორიალებდი და თან მაგნიუმიან შაქარლამას ვლოღნიდი. საქვაბეში ველო-ტრენაჟორზეც წავივარჯიშე. სამოცდაათი წლის ასაკში მამაჩემი ფიზიკურად ჩემზე ბევრად ძლიერი გახლდათ. ყოველდღე ერთ საათს ინტენსიურად ვარჯიშობდა, კვირაში ორჯერ აუზში ცურავდა. შაბათ-კვირას ტენისის თამაში და ველოსიპედით სეირნობა უყვარდა სხვა ხანდაზმულებთან ერთად. დაკრძალვაზე ზოგიერთი გავიცანი კიდეც.

– ყველას ეგ გვქაჩავდა! – წამოიძახა გინეკოლოგმა, – ჩვენზე ათი წლით უფროსი იყო და ორკილომეტრიან აღმართს რომ შევუდგებოდით, თავიდან ერთი წუთის სავალზე მაინც წინ გაგვიშვებდა ხოლმე. „ოჰ, მამაჩემო“, – გავიფიქრე, – „დიდი ამპარტავანი ვინმე ბრძანდებოდი!“ მარცხენა თვალის კუთხით კიდევ ერთი, კუნთების გასავარჯიშებელი ტრენაჟორი და ჰანტელები შევნიშნე. მაშინვე თვალწინ დამიდგა ეს შორტებიანი კრეტინი – სახედანაოჭებული, თუმცა სხვამხრივ ჩემნაირი ტიპი, სასოწარკვეთამდე მისული გაშმაგებით რომ ჭიმავდა მუცლის კუნთებს. „ეჰ, მამაჩემო,“ – ისევ გავიფიქრე, – „ქვიშაზე გიშენებია შენი საცხოვრისი“. სატერფულებს ისევ ვამოძრავებდი, მაგრამ სუნთქვა თანდათან გამიჭირდა, ფეხებს შორისაც ყრუ ტკივილი ვიგრძენი. ამ დროს პირველ დონეს ჯერ

კიდევ არ ავცილებოდი. ფიქრებით ისევ დაკრძალვის ცერემონიას დავუბრუნდი და მივხვდი, რომ შესანიშნავი შთაბეჭდილება დავტოვე. ყოველთვის სუფთად გაპარსული დავდივარ, ვიწრო მხარ-ბეჭი მაქვს. როგორც კი ოცდაათს გადავაბიჯე, გამელოტება დამეწყო და გადავწყვიტე, თმა ძალიან მოკლედ შემეჭრა. ძირითადად ნაცრისფერ პიჯაკებს ვიცვამ, სადა ჰალსტუხებს ვირჩევ, ჰოდა, მაინცდამაინც მხიარულად არ გამოვიყურები. იქაც უთმო, თხელჩარჩოიანი სათვალითა და მოღუშული სახით, ოდნავ თავდახრილი ვიდექი და ნაირ-ნაირ სამგლოვიარო საგალობლებს ვისმენდი, თავს ბევრად უფრო კომფორტულად ვგრძნობდი, ვიდრე, ვთქვათ, ქორწილში. დაკრძალვები ნამდვილად ჩემი საქმეა, აბა რა! სატერფულების ტრიალი შევწყვიტე, მსუბუქად ჩავახველე. ახლომახლო ველები ღამეულმა წყვდიადმა შთანთქა. ბეტონის კონსტრუქციის სიახლოვეს, რომელშიც საქვაბე იყო მოთავსებული, ცუდად მოწმენდილ იატაკზე მეწამული ლაქა მოჩანდა. აი, აქ იპოვეს მამაჩემი, შუაზე ჰქონდა თავის ქალა გადახსნილი, შორტები და მაისური ეცვა, წარწერით: „I love New York“. სასამართლოს ექიმის ცნობით, უკვე სამი დღის მკვდარი იყო. გაგიჭირდებოდათ, ეს ყველაფერი უბედური შემთხვევისთვის დაგებრალებინათ, ძირს დაღვრილ ნავთზე ან რამე ასეთზე ფეხი დაუცურდებოდაო და ა.შ. რა ვიცი, ოთახის იატაკი სრულიად მშრალი ჩანდა. თავის ქალა რამდენიმე ადგილას ჰქონდა გადამსკდარი, ცოტა ტვინიც კი გადმოღვროდა – ეს ყველაფერი მკვლელობას წააგავდა. კაპიტან შომონს, შერბურის ჟანდარმერიიდან, ჩემს სანახავად იმ საღამოს უნდა შემოევლო.

სასტუმრო ოთახში დაბრუნებისთანავე ტელევიზორი ჩავრთე – „Sony 16/9“ – 82 სმ. დიაგონალის ეკრანით, სამგანზომილებიანი ბგერითი სისტემითა და ინტეგრირებული DVD-თი. TF1-ზე ჩემი საყვარელი სერიალი „მებრძოლთა მბრძანებელი ქსენა“ გადიოდა. ჯაჭვის პერანგსა და ტყავის მოკლე ქვედაკაბაში გამოწყობილი ორი დაკუნთული ქალი ხმალს ენერგიულად იქნევდა.

– დიდხანს გასტანა შენმა ზეობამ, ტაგრატა! – წამოიძახა ქერამ, – მე ქსენა ვარ, დასავლეთის ველების მბრძანებელი!

ამ დროს კარზე დააკაკუნეს. ტელევიზორს ჩავუწიე.

გარეთ სრული წყვდიადი იდგა. ქარი მსუბუქად არხევდა ხის

ტოტებს, რომლებიც წვიმის ბოლო წვეთებს იფერთხავდნენ. კარის ზღურბლზე, ასე, ოცდახუთ წლამდე, ჩრდილოაფრიკული გარეგნობის გოგო დამხვდა, რომელმაც ამიხსნა:

– მე აიშა მქვია, მუსიე რენოს კვირაში ორჯერ სახლს ვულაგებდი ხოლმე. ჩემი ნივთების წასაღებად მოვედი.

– ჰო, აბა რა, – ჩავილაპარაკე და ხელის გაურკვეველი მოძრაობით შინ შევიპატიჟე. კი, რაღაც ასეთი ვანიშნე. გოგო შემოვიდა და ტელევიზორის ეკრანს სწრაფად შეავლო თვალი: ორ მეომარ ქალს ახლა უკვე ზედ ვულკანის კრატერის პირას გაეჩაღებინა ხელჩართული ბრძოლა. ასეთი სანახაობა ზოგ ლესბოსელს ალბათ მაგრადაც ააღელვებდა.

– არ მინდა, შეგაწუხოთ, მხოლოდ ხუთი წუთით შემოვიარე, – მითხრა აიშამ.

– სულაც არ მაწუხებთ, მე საერთოდ არაფერი მაწუხებს, – ვუპასუხე.

თავი დამიქნია, ვითომდა კარგად მესმისო, წამით მზერა ჩემს სახეზე შეაჩერა. მამაჩემთან ფიზიკური მსგავსება თუ შენიშნა, რის შემდეგაც შინაგანი მსგავსების მოხელთებას ცდილობდა. რამდენიმე წამში გოგო შებრუნდა და საძინებლებისკენ მიმავალ კიბეს მძიმედ აუყვა.

– ნუ იჩქარებთ, რამდენსაც გნებავთ, იმდენ ხანს დარჩით......... – ამოვილუღლუღე.

არ მიპასუხა, არც ნაბიჯი შეანელა – ალბათ ვერ გაიგო, რა ვუთხარი. წინააღმდეგობებით ძალაგამოცლილი დივანზე მივეგდე. მისთვის პალტოს გახდა უნდა შემეთავაზებინა. საერთოდ, სტუმარს პალტოს გახდას სთავაზობენ ხოლმე. როგორც იქნა, მივხვდი, რომ ოთახში საშინლად ციოდა – სველი და გამჭოლი სიცივე იდგა, აკლდამის სუსხი იგრძნობოდა. გათბობის ჩართვა არ ვიცოდი და არც მცდელობის სურვილი მქონდა. მამაჩემი მკვდარი იყო, მე კი აქედან მალე უნდა წავსულიყავი. FR3-ზე სწორედ იმ დროს გადავრთე, როცა „ჩემპიონის კითხვარის“ ბოლო ნაწილი იწყებოდა. ვალ-ფურელმა ნადეჟმა ჟულიენ ლეპერს რომ განუცხადა, მესამედ ვცდი, იქნებ ახლა მაინც მოვიგოო, კიბეზე სწორედ მაშინ გამოჩნდა აიშა, მხარზე გადაკიდებული მსუბუქი სამგზავრო ჩანთით. ტელევიზორი გამოვრთე და მისკენ სწრაფად

გავემართე.

– ჟულიენ ლეპერზე ყოველთვის ვაფრენდი, – წამოვიწყე, – თუ თამაშის მონაწილის მშობლიურ ქალაქს ან სოფელს ცუდად იცნობს, კუთხესა და რაიონზე ერთი-ორი სიტყვის თქმას მაინც ახერხებს. სხვა თუ არაფერი, ჰავაზე, ბუნებრივ სიმდიდრეებზე მიახლოებითი წარმოდგენა მართლაც აქვს. პირველ რიგში, ცხოვრება ესმის: თამაშის მონაწილეები მისთვის ცოცხალი ადამიანები არიან, მათი ავიც იცის და კარგიც. ამ ხალხის ყოველდღიურობა კი არც სრულიად უცხოდ ეჩვენება, არც მიუღებლად. ვისაც არ უნდა ესაუბრებოდეს, ბოლოს მაინც ახერხებს, რომ გულახდილად აალაპარაკოს საკუთარ საქმიანობაზე, ოჯახზე, გატაცებებზე – ყველაფერზე, რისგანაც, მისივე დაკვირვებით, ცხოვრება შედგება. კანდიდატები საკმაოდ ხშირად სასულე ორკესტრში უკრავენ, გუნდში მღერიან, ადგილობრივ დღესასწაულებს აწყობენ, ან ჰუმანიტარულ საქმიანობაში თავით გადაშვებულები ბრძანდებიან. არც ისე იშვიათად მათი შვილები დარბაზში სხედან ხოლმე. საერთოდ, ამ გადაცემის ნახვისას ისეთი შთაბეჭდილება გრჩება, რომ ადამიანები ბედნიერები არიან და თვითონაც უფრო ბედნიერი ხარ, თავს ბევრად უკეთესად გრძნობ, არა?

შემომხედა, მაგრამ არ გაუღიმია. აკეცილი თმა, თითქმის შეუმჩნეველი მაკიაჟი, საკმაოდ სადა ჩაცმულობა – უდავოდ სერიოზული გოგო ჩანდა. რამდენიმე წამს ყოყმანობდა, სანამ დაბალი, დარცხვენისგან ოდნავ ჩახლეჩილი ხმით მეტყოდა: „მამათქვენი ძალიან მიყვარდა“. არ ვიცოდი, რა მეპასუხა. ეს ამბავი ცოტა უცნაურად, თუმცა კი სრულიად შესაძლებლად მეჩვენებოდა. ბებრუხანა ალბათ იმდენ რამეს მოუყვებოდა: მან ხომ კოლუმბიაში, კენიაში და რა ვიცი, სად აღარ იმოგზაურა, ჭოგრიტით მარტორქებსაც კი უთვალთვალა. როცა ვხვდებოდით, ყოველთვის ირონიულად აღნიშნავდა ხოლმე, ფუნქციონერის სტატუსი და მისგან გამომდინარე კეთილდღეობა მოგწონსო. „ქერის ორმო იპოვე და ეგ არი“, – ისე იმეორებდა, ზიზღს არც მალავდა. მაინც ძნელია, რა, ოჯახური გარემოს ატანა!

– მედდის ხელობას ვსწავლობ, – განაგრძო აიშამ, – მაგრამ მშობლების სახლიდან წამოვედი და ახლა იძულებული ვარ, ვიღაც-ვიღაცეებს ოთახები დავულაგო ხოლმე.

თავს ვიმტვრევდი, რომ რამე მეპასუხა. ნეტავ ხომ არ უნდა მეკითხა, რა ფასად ქირავდება ბინები შერბურში-მეთქი. ბოლოს მაინც გადავწყვიტე, რაღაც მეთქვა.

– ჰო, არა?... – აი, ასე ვცდილობდი, მეჩვენებინა, რომ ცხოვრებას მეტ-ნაკლებად ვიცნობდი. ამან სრულიად დააკმაყოფილა. მერე კარისკენ გაემართა. სახით მინას ავეკარი, რათა კარგად შემეთვალიერებინა მისი „ფოლკსვაგენ პოლო“, რომელიც ატალახებულ გზაზე უხვევდა. FR3-ზე მე-19 საუკუნის სოფლის ცხოვრების შესახებ ტელეფილმი გადიოდა, სადაც გლეხის როლს ჩეკი კარიო ასრულებდა. ფორტეპიანოს გაკვეთილებს შორის მიწათმფლობლის ქალიშვილი, რომლის მამასაც თვით ჟან-პიერ მარელი ასახიერებდა, ცოტა არ იყოს, თავისუფალი მოპყრობის უფლებას აძლევდა მაცდური გარეგნობის ერთ გლეხუჭას. ერთმანეთს თავლაში ხვდებოდნენ ხოლმე. სწორედ მაშინ ჩამთვლიმა, როცა ჩეკი კარიომ ამ გოგოს გამჭვირვალე საცვალი შემოახია. ბოლოო კადრი, რომელსაც თვალი შევავლე, ღორების პატარა კოლტის ახლოო ხედი იყო.

სიცივემ და ტკივილმა გამომაღვიძა. ცუდ პოზაში ჩამძინებოდა, კისერს ვერ ვამოძრავებდი. წამოვჯექი და ბევრი ვახველე. ჩემი სუნთქვა ოთახის გაყინულ ჰაერში ორთქლის ბოლქვებად იშლებოდა. ტელევიზორში რატომღაც TF1-ის გადაცემა „თევზაობა და სხვა არაფერი“ გადიოდა. როგორც ჩანს, აქამდეც გამღვიძებოდა, ან სიფხიზლის ისეთი დონისთვის მაინც მიმეღწია, რომელიც პულტის გამოყენებისთვის საკმარისი აღმოჩენილიყო – ვერაფერს ვიხსენებდი. ღამის გადაცემა ღლავებს – ვეება უქერცლოო თევზებს – ეძღვნებოდა, რომელთა რიცხვმაც, გლობალური დათბობის შედეგად, საფრანგეთის მდინარეებში საკმაოდ იმატა. თურმე მათ განსაკუთრებით ატომური ელექტროსადგურების მიმდებარე ტერიტორიები მოსწონდათ. რეპორტაჟს ზოგიერთი მოარული აზრის სისწორე უნდა გადაემოწმებინა: ზრდასრული ღლავები სიგრძეში მართლაც სამ-ოთხ მეტრს აღწევდნენ, ხოლოო დრომში ხუთმეტრიანებიც შეენიშნათ – ეს ყველაფერი საკმაოდ დამაჯერებელი ჩანდა. ამავე დროს, გამორიცხული იყო, რომ თევზები მტაცებლებივით მოქცეულიყვნენ, ან მობანავეებზე იერიში მიეტანათ. ღლავების ირგვლივ გავრცელებული ეჭვი, როგორც ჩანს, იმ ხალხსაც ეხებოდა, ვისაც მათი დაჭერა მთავარ საქმედ გაეხადა. მეთევზეთა დიდმა ოჯახმა არც ისე კარგად მიიღოო ღლავებზე მოთევზავეთა მცირერიცხოვანი საძმოო. ისინი

ამით იტანჯებოდნენ და სურდათ, რომ ტელეგადაცემა გაბატონებული უარყოფითი დამოკიდებულების შესაცვლელად გამოეყენებინათ. ცხადია, გასტრონომიული მოტივით თავს ვერ მოიწონებდნენ: ღლავის ხორცი დიდი ვერაფერი საკვებია. თუმცა თევზაობის პროცესი ისეთი საუცხოო ყოფილა – თან სპორტული, თან ინტელექტუალური – ქარიყლაპიების ჭერასაც მოგაგონებდათ და უდავოდ იმსახურებდა, რომ ბევრად მეტი მიმდევარი ჰყოლოდა. ოთახში გავიარ-გამოვიარე, მაგრამ მაინც ვერ გავთბი. მამაჩემის საწოლში ნამდვილად ვერ ჩავწვებოდი. ბოლოს ზედა სართულზე ავედი ბალიშებისა და პლედების მოსაძებნად, მერე კი ავად თუ კარგად დივანზე მოვთავსდი. ტელევიზორი იმ დროს გამოვრთე, როცა „ღლავის ფარდაახდილი საიდუმლოს" ტიტრები გადიოდა. ღამეული წყვდიადი და სრული სიჩუმე იდგა.

2.

დასასრული ყველაფერს აქვს, მათ შორის ღამესაც. ლეთარგიიდან, რომელსაც ხვლიკივით შევხიზნებოდი, კაპიტან შომონის სუფთა და მჟღერმა ხმამ გამომაფხიზლა. ბოდიში მომიხადა, გუშინ დრო არ დამრჩა, რომ შემომევლოო. ყავა შევთავაზე. სანამ წყალი დუღდებოდა, სამზარეულოს მაგიდაზე ლეპტოპი გაშალა და პრინტერი დენის წყაროს შეუერთა. ამგვარად, საშუალება მექნებოდა, ჩვენება გადამეკითხა და კაპიტნის წასვლამდე ხელიც მომეწერა. თანხმობის ნიშნად რაღაც ჩავილუღლუღე. ადმინისტრაციული საქმეებით სრულად შთანთქმულ ჟანდარმერიას საკმარისი დრო არ რჩებოდა ჭეშმარიტი მისიის – გამოძიების აღსასრულებლად. აი, ეს დავასკვენი არაერთი ტელეგადაცემის ნახვის შემდეგ. შომონი დამეთანხმა. დაკითხვა ნოყიერ ნიადაგზე, ურთიერთნდობის ატმოსფეროში დაიწყო. „Windows"-იც მხიარული ჭყლოპინით ჩაიტვირთა.

მამაჩემი 14 ნოემბრის საღამოსა თუ ღამეს გარდაცვლილა. იმ დღეს ვმუშაობდი, 15-შიც ვმუშაობდი. რა თქმა უნდა, შემეძლო მანქანით წამოვსულიყავი, მამაჩემი მომეკლა და მაშინვე შინ დავბრუნებულიყავი. რას ვაკეთებდი 14 ნოემბრის საღამოს? ღამით? როგორც მახსოვს, არაფერს – განსაკუთრებულს

ნამდვილად არაფერს. ყოველ შემთხვევაში, გონებაში არანაირი მოგონება არ ამომიტივტივდა, მიუხედავად იმისა, რომ ამ ამბიდან კვირაზე ნაკლები იყო გასული. არც სტაბილური სექსუალური პარტნიორი მყავდა, არც ახლო მეგობარი. ასეთ შემთხვევაში, როგორ უნდა გაიხსენო რამე? დღეები უბრალოდ გადის და ეგ არი. კაპიტან შომონს ნაღვლიანად შევხედე: მინდოდა, დავხმარებოდი, ან ძიების სწორი მიმართულება მაინც მეკარნახა.

– მოიცა, უბის წიგნაკში მოვნახავ, – ვუთხარი. ამ ნაბიჯით, სავარაუდოდ, არც არაფერი გაირკვეოდა, თუმცა, საოცარია და 14-ით დათარიღებული, ვიღაც კორალის მობილურის ნომერი კი დამხვდა. ეს კორალი ვინღა იყო? რა სისულელეს აღარ იპოვიდით ამ წიგნაკში!

– გონება ათასნაირი ნაგვით მაქვს გამოტენილი... – დამნაშავესავით გავუღიმე, – არ ვიცი, ალბათ სადღაც გამოფენაზე ვიყავი.

– გამოფენაზე? – მოთმინებით მელოდა, თითებს კლავიატურის თავზე, რამდენიმე სანტიმეტრით ზემოთ ათამაშებდა.

– ჰო, კულტურის სამინისტროში ვმუშაობ. დოსიეებს ვადგენ გამოფენების, ზოგჯერ კი სპექტაკლების დასაფინანსებლად.

– სპექტაკლების?

– სპექტაკლების... თანამედროვე საცეკვაო წარმოდგენების... – ლამის სასოწარკვეთაში ჩავვარდი, სირცხვილით ვიწვოდი.

– ერთი სიტყვით, კულტურის სფეროში მოღვაწეობთ.

– ჰო, შეიძლება ასეც ითქვას.

კეთილგანწყობით მომშტერებოდა, თან ერთგვარი სერიოზულობითაც. იცოდა, რომ კულტურის სფერო არსებობდა – საკმაოდ ბუნდოვანი, თუმცა ურყევი რწმენა ჰქონდა. პროფესიიდან გამომდინარე, ურთიერთობა ყველა ჯურის ხალხთან უხდებოდა, არცერთი სოციალური წრე მისთვის უცხო არ იყო. ჟანდარმერია ხომ ჰუმანიზმის თავისებურ სახეს წარმოადგენს.

საუბრის დანარჩენი ნაწილი მეტ-ნაკლებად ჩვეულებრივად წარიმართა. მსგავსი რამეები ტელეფილმებში მქონდა ნანახი,

ასეთი დიალოგისთვის მზად ვიყავი. ვიცნობდი თუ არა მამაჩემის მტრებს? არა, მაგრამ სიმართლე თუ გინდათ, არც მეგობრებს ვიცნობდი. ყოველ შემთხვევაში, მამაჩემი იმდენად მნიშვნელოვანი ვინმე ნამდვილად არ ბრძანდებოდა, რომ მტრები ჰყოლოდა. ვის აძლევდა ხელს მისი სიკვდილი? რასაკვირველია, მე. ბოლოს როდის ვნახე? მგონი, აგვისტოში. ამ დროს სამსახურში თითქმის არაფერია გასაკეთებელი, მაგრამ ჩემი კოლეგები იძულებულები არიან, კუთვნილი შვებულებით მაინც ისარგებლონ, რადგან შვილები ჰყავთ. მე პარიზში ვრჩები, კომპიუტერული თამაშებით ვერთობი და შუა აგვისტოში შაბათ-კვირას ერთ-ორ დღესაც მივაბამ ხოლმე – აი, ამ დროს ვესტუმრე მამაჩემს. მქონდა თუ არა ნამდვილად კარგი ურთიერთობა მასთან? ჰოც და არაც. უფრო არა, თუმცა წელიწადში ერთი-ორჯერ მაინც მოვინახულებდი ხოლმე, ეს კი მაინცდამაინც ცუდს არ უნდა ნიშნავდეს.

თავი დამიქნია. ვხვდებოდი, რომ დაკითხვა დასასრულს უახლოვდებოდა. მინდოდა, მეტი მეთქვა. კაპიტან შომონის მიმართ აუხსნელ, უცნაურ სიმპათიას ვგრძნობდი. მას უკვე პრინტერი ჩაერთო.

– მამაჩემი ისეთი სპორტული ტიპი იყო! – უცებ წამოვიძახე.

მომლოდინე მზერით შემომხედა.

– არა, არაფერი... – სასოწარკვეთილმა ხელები ავიქნიე, – უბრალოდ, იმის თქმა მინდოდა, რომ ძალიან სპორტული იყო.

უკმაყოფილების ნიშნად შეიშმუშნა და ჩვენება ამობეჭდა.

საბუთს ხელი მოვაწერე, მერე კაპიტანი შომონი კარამდე მივაცილე და ვუთხარი:

– ასე მგონია, როგორც მოწმემ, იმედი გაგიცრუეთ.

– ყველა მოწმე იმედს გვიცრუებს, – მიპასუხა. ცოტა ხანს ამ აფორიზმზე ვფიქრობდი. ჩვენს თვალწინ სევდისმომგვრელი უნაპირო ველები გადაშლილიყო. კაპიტანი შომონი „პეჟო 305“-ში ჩაჯდა. დამპირდა, რომ გამოძიების მსვლელობის შესახებ ინფორმაციას მომაწვდიდა. მშობლის გარდაცვალების შემთხვევაში საჯარო მოხელეს, ჩვეულებრივ, სამი დღით ათავისუფლებენ. შემეძლო არ ავჩქარებულიყავი, ფეხი ამეთრია, ადგილობრივი კამამბერი[1] შემეძინა, მაგრამ მე

პარიზის გზას დაუყოვნებლივ გავუდექი.

ბოლო თავისუფალი დღე სამოგზაურო ბიუროებში გავატარე. მომწონდა ტურისტული კატალოგები, მათი აბსტრაქტულობა, მათი უნარი, დაიყვანონ მსოფლიოს ნებისმიერი კუთხე ბედნიერი დღეებისა და შესაბამისი ტარიფების კონკრეტულ თანმიმდევრობამდე. განსაკუთრებით აღმაფრთოვანებდა ვარსკვლავთა სისტემა, ნეტარების ხარისხზე რომ მიგანიშნებდათ. არა, ბედნიერი ნამდვილად არ ვიყავი, მაგრამ ბედნიერებას ვაფასებდი და ველოდი კიდეც. მარშალის მოდელის მიხედვით ხომ მყიდველი რაციონალური ინდივიდია, რომელიც, გადახდილი თანხის შესაბამისად, მოთხოვნილებების მაქსიმალურად დაკმაყოფილებას ცდილობს. ვებლენის მოდელი კი, პირიქით, ყიდვის პროცესზე ჯგუფის გავლენის ანალიზს გვთავაზობს (იმის გათვალისწინებით, ინდივიდს ჯგუფთან თვითიდენტიფიკაცია სურს თუ მისგან გამორჩევა უნდა). კოუპლენდის მოდელი გვიჩვენებს, რომ ყიდვის პროცესი პროდუქტი/სერვისის კატეგორიების მიხედვით განსხვავდება (მიმდინარე შეძენა, დაგეგმილი შეძენა, სპეციალური შეძენა), თუმცა ბოდრიარი-ბეკერის მოდელის შეფასებით, მოხმარებაც ნიშნების წარმოებაა. გულის სიღრმეში ვგრძნობდი, რომ მარშალის მოდელი ჩემთან ყველაზე ახლოს იყო.

სამსახურში დაბრუნებისთანავე მოვახსენე მარი-ჟანს, შვებულება მჭირდება-მეთქი. მარი-ჟანი ჩემი კოლეგაა. ერთად ვადგენთ ხოლმე გამოფენების მოსაწყობად აუცილებელ დოსიეებს, რითიც თანამედროვე კულტურის განვითარებას ვუწყობთ ხელს. ოცდათხუთმეტი წლისაა, სწორი ქერა თმა და ღია ცისფერი თვალები აქვს. მის პირად ცხოვრებაზე საერთოდ არაფერი ვიცი. იერარქიულად ჩემზე სულ ოდნავ მაღლა დგას, მაგრამ ამას ყურადღებას არ აქცევს, წინა პლანზე ყოველთვის გუნდურ მუშაობას აყენებს. როცა მაღალი რანგის სტუმარი გვეწვევა ხოლმე – გამომსახველობითი ხელოვნების დირექციის წარმომადგენელი ან მინისტრთა კაბინეტის რომელიმე წევრი – ის სწორედ გუნდური მუშაობის პრინციპზე ამახვილებს ყურადღებას. „აი, ყველაზე მნიშვნელოვანი კაცი ამ განყოფილებაში!“ – წამოიძახებს ხოლმე, როგორც კი ჩემს კაბინეტში შემოუძღვება, – „საბუღალტრო ანგარიშებითა და ციფრებით ჟონგლიორობს... მის გარეშე ნამდვილად დავიღუპებოდი.“ მერე იცინის. მაღალი რანგის სტუმრებიც,

თავის მხრივ, იცინიან, ან სახეზე ბედნიერ ღიმილს გადაიფენენ ხოლმე. მეც ვიცინი, როგორც შემიძლია. ვცდილობ, საკუთარი თავი ჟონგლიორად წარმოვიდგინო, მაგრამ სინამდვილეში მხოლოდ მარტივ არითმეტიკულ ოპერაციებს ვასრულებ! მიუხედავად იმისა, რომ მარი-ჟანი ძირითადად არაფერს აკეთებს, მისი სამუშაო მაინც ყველაზე რთულია: მუდმივად უნდა მიადევნოს თვალი მიმდინარეობების, ტენდენციების, ხელოვანთა კავშირების განვითარებას. რადგან კულტურაზე პასუხისმგებლობა აკისრია, ყოველ წუთს შეიძლება უმოქმედობასა თუ ობსკურანტიზმში დასდონ ბრალი. აი, ეს საფრთხე უნდა აიცილოს თავიდან და აღნიშნულ სფეროსაც ააცილოს. ის მუდმივად უკავშირდება მხატვრებს, გალერეების მფლობელებს, ჟურნალების რედაქტორებს, რომელთა უმრავლესობას არც კი ვიცნობ. ამგვარი სატელეფონო ზარები მარი-ჟანს ართობს და ახალისებს, რადგან თანამედროვე ხელოვნებით მართლაც გატაცებული გახლავთ. მის მიმართ არც მე ვარ ცუდად განწყობილი: „მხატვრულ ოსტატობას“ ორივე ხელით ნამდვილად არ ვაფრინდები და არც ტრადიციული ფერწერის მკვდრეთით აღდგომისთვის ვიკლავ თავს. სიფრთხილეს ვიჩენ, როგორც იმ მოხელეს შეეფერება, რომელსაც თვლა და ანგარიში ავალია. ესთეტიკური თუ პოლიტიკური საკითხები რა ჩემი საქმეა! ახალი მიდგომების, ახალი მსოფლმხედველობების შემუშავებასა და დამკვიდრებას არავინ მავალებს. ამაზე მაშინ ვთქვი უარი, როცა მხრებში მოვიხარე და სახეც ნელ-ნელა დამისევდიანდა. ბევრ გამოფენაზე, ვერნისაჟზე, ღირსსახსოვარ პერფორმანსზე ვყოფილვარ, ამ ყველაფრიდან კი ასეთი დასკვნა გამოვიტანე: ხელოვნებას არ შეუძლია ცხოვრების შეცვლა, ყოველ შემთხვევაში, ჩემი ცხოვრებისა – არა.

მარი-ჟანს ადრევე შევატყობინე, რომ მამა გარდამეცვალა. თანაგრძნობით შემხვდა, მხარზე ხელიც კი მომისვა. შვებულების თაობაზე ჩემი თხოვნა სრულიად ბუნებრივად ჩათვალა.

– ყველაფერში უნდა გაერკვე, მიშელ, – ასე მითხრა, – რათა ისევ საკუთარ თავს დაუბრუნდე.

ვცადე, ნათლად წარმომედგინა, ამას როგორ გავაკეთებდი და მივხვდი, რომ ეს ქალი ალბათ არ ცდებოდა.

– ბიუჯეტის მონახაზს, შენს ნაცვლად, სესილია დაასრულებს, –

განაგრძო, – ამაზე მე დაველაპარაკები.

ნეტავ კონკრეტულად რას გულისხმობდა, ან ეს სესილია ვინღა იყო? ირგვლივ მიმოვიხედე, აფიშის ესკიზს შევავლე თვალი და გამახსენდა: სესილია ერთ ჩამრგვალებულ ჟღალთმიან გოგოს ერქვა, რომელიც გაუთავებლად „კედბერის“ ლოღნიდა და ორი თვე იყო, რაც ჩვენთან მუშაობდა, დროებითი ხელშეკრულებითა თუ სულაც უმუშევართა დახმარების პროგრამის წყალობით. ერთი სიტყვით, მეტად უმნიშვნელო ვინმე გახლდათ. მამაჩემის გარდაცვალებამდე მართლაც ვმუშაობდი ერთ-ერთი გამოფენის ბიუჯეტის მონახაზზე. გამოფენას ერქვა „ხელები მაღლა, ყაჩაღანებო!“ და იანვარში ბურ-ლა-რენში უნდა გახსნილიყო. იქ პოლიციელების სისასტიკის ამსახველ იმ ფოტოებს გამოფენდნენ, რომლებიც ეველინში ტელეობიექტივის დახმარებით გადაიღეს, თუმცა ეს დოკუმენტურ მასალას კი არა, უფრო თეატრალიზებული სივრცის ასახვას წარმოადგენდა, რომელსაც თან ახლდა მინიშნებები სერიალ „ლოს-ანჯელესის პოლიციის“ სხვადასხვა ეპიზოდზე. ფოტოხელოვანმა ამ ყველაფერს მხიარული თვალით შეხედა და არა ისე, როგორც მოსალოდნელი იყო – სოციალური მხილების კუთხით. საბოლოო ჯამში, პროექტი საკმაოდ საინტერესო გამოვიდა, არც ძვირი დაჯდა და განსახორციელებლადაც რთული არ ჩანდა. ისეთი ბრიყვიც კი, როგორიც სესილია იყო, იოლად შეძლებდა ბიუჯეტის მონახაზის დასრულებას.

სამსახურის შემდეგ, როგორც წესი, „peep-show“-ს საყურებლად მივდიოდი ხოლმე. ეს ორმოცდაათი ფრანკი მიჯდებოდა, ხანდახან – სამოცდაათი, როცა ძალიან გვიან ვათავებდი. აქეთ-იქით მოქანავე ტაკუნებს რომ ვხედავდი, გონება მთლიანად მეწმინდებოდა. ურთიერთსაპირისპირო ტენდენციები თანამედროვე ვიდეოხელოვნებაში, წონასწორობა კულტურული მემკვიდრეობის მოფრთხილებასა და ცოცხალი შემოქმედების მხარდაჭერას შორის... ეს ყველაფერი ელვის უსწრაფესად ქრებოდა აქეთ-იქით მოქანავე ტაკუნების მარტივი მაგიის წინაშე. მეც ვიდექი და სათესლეებს მშვიდად ვიმსუბუქებდი. სწორედ ამ დროს სესილია შოკოლადიან ნამცხვრებს ნთქავდა სამინისტროს სიახლოვეს მდებარე საკონდიტროში. ორივეს თითქმის ერთი და იგივე მოტივი გვამოძრავებდა.

იშვიათად ხუთასფრანკიან განცალკევებულ ჯიხურსაც ვქირაობდი. ეს იმ შემთხვევაში ხდებოდა, როცა ჩემი სირუკა თავს ქინდრავდა, პაწაწუნა, უსარგებლო, თავგასულ წანაზარდად მეჩვენებოდა, მძაღე ყველის სუნით რომ ყარდა. ჰოდა, საჭირო იყო, რომ რომელიმე გოგოს ხელში აეღო, თუნდაც ყალბად აღფრთოვანებულიყო მისი სიძლიერითა და თესლის სიუხვით. რვის ნახევარზე ყოველთვის სახლში ვიყავი და გადაცემების ყურებას ვიწყებდი: ჯერ „ჩემპიონის კითხვარი“ უნდა მენახა, რომელსაც ვიდეო ავტომატურად იწერდა, რადგან ასე დავაპროგრამე, მერე კი ახალი ამბების არხზე გადავრთავდი ხოლმე. ძროხის ცოფით გამოწვეული კრიზისი საერთოდ არ მაინტერესებდა, რადგან უმთავრესად „მუსლინის“ ყველიანი პიურეთი ვიკვებებოდი. საღამო გრძელდებოდა. უბედური ნამდვილად არ ვიყავი: ას ოცდარვა არხი მქონდა. დილის ორი საათისთვის გადაცემების ყურებას თურქული მუსიკალური კომედიებით ვამთავრებდი.

რამდენიმე დღე შედარებით მშვიდად გავიდა, სანამ კაპიტანი შომონი ისევ დამირეკავდა. საქმეს ბევრად წინ წაეწია, სავარაუდო მკვლელისთვისაც მიეგნოთ. არა, სავარაუდოც აღარაფერი იყო – იმ ტიპმა ყველაფერი აღიარა. სამძებრო ექსპერიმენტის ჩატარებას ორ დღეში აპირებდნენ. დავესწრებოდი? ჰო, აბა რა!

მარი-ჟანმა ამ გაბედული გადაწყვეტილების მიღება მომილოცა. გლოვის განცდასა და მამაშვილური ურთიერთობის გამოცანაზე მესაუბრა. საყოველთაოდ მიღებული სიტყვებით მელაპარაკებოდა, რომლის მარაგიც საკმაოდ შეზღუდულია, მაგრამ ახლა ამას დიდი მნიშვნელობა არ ჰქონდა: ვგრძნობდი, ჩემზე მართლაც გული შესტკიოდა, ეს კი საოცარი იყო, ამასთანავე, მშვენიერიც. „ქალები მაინც თბილები არიან-მეთქი“, – გავიფიქრე, როცა შერბურის მატარებელში ვჯდებოდი. ისინი სამსახურშიც კი გულითადი ურთიერთობების გაბმას ცდილობენ, სითბოსგან დაცლილ სამყაროს ძნელად ეგუებიან, ასეთ ატმოსფეროში სულს ღაფავენ. ამ სისუსტით ძალიან იტანჯებიან. „მარი-კლერის“ ფსიქოლოგიური რუბრიკა ქალებს მუდმივად ახსენებს, რომ უკეთესი იქნება, თუ პროფესიულ საქმიანობას ემოციური სფეროსგან მკვეთრად გამიჯნავენ, მაგრამ ამას ვერ ახერხებენ, რასაც ისევ „მარი-კლერის“ დოკუმენტური ქრონიკის რუბრიკა მოწმობს ხოლმე. რუანის სიახლოვეს ზემოთ აღნიშნული ამბის

დეტალები კიდევ ერთხელ გამახსენდა. კაპიტან შომონის უდიდესი აღმოჩენა ის გახლდათ, რომ აიშას მამაჩემთან „ინტიმური კავშირი“ ჰქონოდა. რა სიხშირით და რამდენად ინტიმური? მან არაფერი იცოდა. ეს გამოძიების მსვლელობისთვისაც უსარგებლო აღმოჩნდა. აიშას ერთ-ერთმა ძმამ მალევე აღიარა, რომ მოხუცთან „ახსნა-განმარტების მისაღებად“ მივიდა, კამათი ჩხუბში გადაიზარდა და მან თითქმის უსიცოცხლოდ მიატოვა იგი საქვაბის ბეტონის იატაკზე.

სამძებრო ექსპერიმენტისთვის დაბალ, უკმეხ და სიტყვაძვირ კაცს უნდა ეხელმძღვანელა, რომელიც ფლანელის შარვალსა და მუქ პერანგში გამოწყობილიყო და დამცინავი ღიმილით სახე მუდმივად ებრიცებოდა, მაგრამ კაპიტანი შომონი წამში ცერემონიების ნამდვილ გამრიგედ გამოგვეცხადა. ენერგიულმა და სიცოცხლით სავსემ მონაწილეებს უცებ მოუყარა თავი, თითოეულს ცალ-ცალკე მიესალმა და ყველა წინასწარ მონიშნულ ადგილას დააყენა. ძალიან ბედნიერი ჩანდა: ეს პირველი მკვლელობა იყო, რომელსაც იძიებდა და მის გახსნას კვირაზე ნაკლები დრო მოანდომა. ამ ბინძურ და ბანალურ ამბავში კაპიტანი ერთადერთი გმირი იყო. სკამზე საცოდავად მოკუნტულმა, დათრგუნულმა, შავთავშლიანმა აიშამ ძლივს ამომხედა, როცა იქ მივედი. იმ მხარეს არც კი იყურებოდა, სადაც მისი ძმა იჯდა. ის კი, ორ ჟანდარმს შორის მოქცეული, იატაკს თვალმოუცილებლად მიშტერებოდა. ნამდვილ ცხოველს ჰგავდა – მის მიმართ უმცირეს თანაგრძნობასაც კი არ განვიცდიდი. ამოიხედა თუ არა, ჩვენი მზერა ერთმანეთს შეხვდა. რასაკვირველია, მიცნო. იცოდა, ვინც ვიყავი, ალბათ წინასწარ გააფრთხილეს. მისი პრიმიტიული ლოგიკით, უფლება მქონდა, შური მეძია, მამაჩემის სისხლი ამეღო. მივხვდი, რომ ჩვენ შორის თავისებური კავშირი დამყარდა და თვალს არ ვაცილებდი. ნელ-ნელა სიძულვილით ვივსებოდი, უფრო და უფრო თავისუფლად ვსუნთქავდი. ეს სასიამოვნო, მძაფრი განცდა იყო. იარაღი რომ მქონოდა, დაუფიქრებლად ჩავაძაღლებდი. ამ ნაძირალას მოკვლას კეთილშობილურ, სასარგებლო საქმედაც კი ვთვლიდი. ჟანდარმმა იატაკზე ცარცით რაღაც მონიშნა და ექსპერიმენტიც დაიწყო. ბრალდებულის თქმით, ყველაფერი მარტივად მოხდა: კამათისას ის განერვიულდა, უხეშად ჰკრა ხელი მამაჩემს, რომელიც უკან გადავარდა და თავი იატაკს დასცხო, რის გამოც

ქალა შუაზე გადაეხსნა – თვითონ კი, შეშინებული, უკანმოუხედავად გაიქცა.

რასაკვირველია, იტყუებოდა და მისი გამოჭერა კაპიტან შომონს სულაც არ გასჭირვებია. მსხვერპლის თავის ქალის შემოწმებამ დაადასტურა, რომ გამეტებით იყო ნაცემი. მრავლობითი ჩალურჯებებიც იმას უნდა გამოეწვია, რომ წიხლებს ურტყამდნენ. მამაჩემი სახით იატაკზე იქამდე უთრევიათ, სანამ ბუდიდან თვალი არ ამოვარდნია.

– არაფერი მახსოვს, გონზე არ ვიყავი, – ამბობდა ბრალდებული.

თუ მის ნერვიულ ხელებსა და გახევებულ, გაბოროტებულ სახეს დააკვირდებოდით, ამის დაჯერება ნამდვილად არ გაგიჭირდებოდათ. იგი წინასწარი განზრახვის გარეშე მოქმედებდა, იატაკზე გადახსნილი თავის ქალისა და პირველი სისხლის დანახვას, წესით, შოკში უნდა ჩაეგდო. მისი დაცვის სისტემა მარტივი და საიმედო გახლდათ, სასამართლოს მშვენივრად დაუძვრებოდა: ალბათ რამდენიმე პირობით წელს მისცემდნენ, მეტს არა. კაპიტანი შომონი შუადღით განვითარებული მოვლენებით მეტად კმაყოფილი ბრძანდებოდა და შედეგების შესაჯამებლად ემზადებოდა. სკამიდან წამოვდექი, შემინული კედლისკენ გავემართე. მოსაღამოვებულიყო: ცხვრები უახლოესი ფარეხისკენ მიემართებოდნენ. ოჰ, როგორი ბრიყვები იყვნენ, ალბათ აიშას ძმაზე უფრო ბრიყვები, მაგრამ გენებში აგრესია მაინც არ ჰქონდათ. სიცოცხლის ბოლო წუთს ისინი გადარეულებივით აბღავლდებოდნენ, გულისცემა აუჩქარდებოდათ, ფეხებს სასოწარკვეთით აბაკუნებდნენ. მერე პისტოლეტის ხმაც გაისმებოდა და არსებობას დაასრულებდნენ, მათი სხეული ახალთახალ ხორცად გადაიქცეოდა. მე და კაპიტანი შომონი ერთმანეთს ხელის ჩამორთმევით დავშორდით: მადლობა გადამიხადა, ამ ყველაფერს რომ დავესწარი.

მეორე დღეს აიშას შევხვდი. უძრავი ქონების აგენტის რჩევით, პირველი მყიდველების გამოჩენამდე სახლის საგულდაგულოდ დალაგება გადავწყვიტე. გოგოს გასაღები გადავეცი, მან კი შერბურის სადგურში მანქანით წამიყვანა. ტყისპირას უკვე დაზამთრებულიყო, სანაპირო ზოლი ნისლით შებურულიყო. ორივენი საკმაოდ დაძაბულები ვიყავით. ის მამაჩემის სასქესო ორგანოებს შესანიშნავად იცნობდა, რაც ჩვენს შორის უადგილო ინტიმურობის განცდას ქმნიდა. ეს

ყველაფერი ძალიან უცნაურად მეჩვენებოდა: აიშა სერიოზული გოგო ჩანდა და არც მამაჩემი ყოფილა დიდად მაცდური ვინმე. რა ვიცი, იქნებ ჰქონდა ისეთი თვისებები, რაღაც მიმზიდველი თავისებურებები, რომლის დანახვაც მე ვერ შევძელი. მისი სახის ნაკვთებსაც ხომ ძლივს ვიხსენებდი. ადამიანები პირუტყვებივით ცხოვრობენ ერთმანეთის გვერდით და მხოლოდ იმას თუ ახერხებენ, რომ ხანდახან ერთად გამოტყვრნენ ხოლმე.

აიშას „ფოლკსვაგენი“ სადგურის მოედანზე გაჩერდა. მივხვდი, რომ სჯობდა, დამშვიდობებამდე ორიოდე სიტყვა მაინც მეთქვა.

– ჰოოო... – ესღა ვთქვი.

რამდენიმე წამის შემდეგ ყრუ ხმით მომმართა:

– აქედან მივდივარ. მეგობარი დამპირდა, რომ მიმტანის ადგილს მიშოვის პარიზში. სწავლასაც იქ გავაგრძელებ......... ოჯახში მაინც ბოზად მთვლიან.

რაღაც წავიჩურჩულე იმის ნიშნად, რომ მისი კარგად მესმოდა.

– პარიზში უფრო მეტი ხალხია... – ბოლოს გავბედე და ნაღვლიანად ვუთხარი. რა აღარ გავიფიქრე, მაგრამ სულ ეს იყო, რისი თქმაც შევძელი პარიზზე. ასეთმა მწირმა პასუხმა აიშა ოდნავადაც არ გაანაწყენა.

– ოჯახისგან აღარაფერს ველოდები, – გააგრძელა შეკავებული რისხვით, – მხოლოდ ღარიბები კი არა, იდიოტებიც არიან. ორი წელია, რაც მამაჩემმა მექა მოილოცა. მას შემდეგ ვეღარაფერზე დაელაპარაკები. ძმები კიდევ უარესი: ერთნაირად დამყაყებული აზრები უტრიალებთ თავში, დღე და ღამ პასტისით გალეშილები ყრიან და თან პრეტენზია აქვთ, რომ ჭეშმარიტი მორწმუნეები ბრძანდებიან. მე ძუკნას მეძახიან, რადგან მუშაობა მირჩევნია მათნაირი გამოთაყვანებულის ცოლობას.

– ჰო, საერთოდ, მუსლიმები, დიდი ვერაფერი... – უხერხულად ჩავილაპარაკე. სამგზავრო ჩანთა ავიღე და მანქანის კარი გავაღე.

– მაინც მგონია, რომ ყველაფერი მოგვარდება, – წავილუღლუღე არც ისე დამაჯერებლად. იმავე წამს რაღაცნაირი ხილვა მქონდა:

ცხადად წარმოვიდგინე მიგრაციის ნაკადები, რომლებიც სისხლძარღვებივით ქსელავდნენ მთელ ევროპას, მუსლიმები კი იმ თრომბს ჰგავდნენ, სისხლში ნელ-ნელა რომ იწოვება. აიშა ეჭვის თვალით მიყურებდა. მანქანაში დილის სუსხი შემოიჭრა. სრულად ვაცნობიერებდი იმას, რომ მუსლიმი ქალების საშო საკმაოდ მიზიდავდა. ცოტა ნაძალადევად გავუღიმე. მანაც გამიღიმა, ოღონდ გაცილებით გულწრფელად. ხელს დიდხანს ვართმევდი, მისი თითების სითბოს ვგრძნობდი და მანამდე არ გავუშვი, სანამ მაჯაზე ის ადგილი არ მოვუსინჯე, სადაც სისხლი აუჩქარებლად მიედინებოდა. მანქანიდან რამდენიმე მეტრში შევბრუნდი, რათა მისთვის ხელი დამექნია. როგორც იქნა, ერთმანეთი გავიცანით. საბოლოოდ, რაღაც მაინც გამოვიდა.

„კორაის“ ვაგონში ჩაჯდომისთანავე გავიფიქრე, რომ მისთვის ფული უნდა მიმეცა. არა, ალბათ ამას ცუდად გაიგებდა. უცნაურია, მაგრამ სწორედ ახლა გავაცნობიერე, რომ მალე გავმდიდრდებოდი, შედარებით მაინც. მამაჩემის ანგარიშებიდან თანხა უკვე გადმოირიცხა. დანარჩენს რაც შეეხება, მანქანის გაყიდვა ავტომექანიკოსს მივანდე, სახლის გაყიდვა კი – უძრავი ქონების აგენტს. ყველაფერი მარტივად მოგვარდა. ქონების ღირებულება საბაზრო კანონებით განისაზღვრა. რასაკვირველია, შევაჭრებაც შეიძლებოდა: 10% აქეთ ან იქით, მეტი არა. საგადასახადოს ნიხრები დიდ საიდუმლოს არც არავისთვის წარმოადგენდა: საკმარისი იყო, იმ ბროშურებში ჩაგეხედა, რომლებსაც საგადასახადო სამსახური ავრცელებდა.

ალბათ არაერთხელ წარმოიდგენდა მამაჩემი, როგორ დამტოვებდა მემკვიდრეობის გარეშე. ბოლოს, ხელს ჩაიქნევდა. იფიქრებდა, რომ ეს ზედმეტად რთული იქნებოდა, უამრავ პრობლემასა და თავსატეხს გაუჩენდა, შედეგი კი, ვინ იცის, რამდენად სასურველი აღმოჩნდებოდა (შვილებისთვის მემკვიდრეობის წართმევა სულაც არ არის იოლი, კანონი ამის მინიმალურ შესაძლებლობას იძლევა: არ კმარა, თუ ცხვირმოუხოცავი ნაბიჭვრები დარჩენილ დღეებს გიწამლავენ, ამასთანავე იმ ყველაფერსაც უნდა ანიავებდნენ, რაც მთელი სიცოცხლის განმავლობაში წელებზე ფეხის დადგმით დაგიგროვებიათ). იტყოდა: რა აზრი აქვს, ფეხებზე არ მკიდია, რა იქნება ჩემი სიკვდილის შემდეგო? მგონია, რომ სწორედ ასე იმსჯელებდა. ახლა კი ბებრუხანა უკვე იმქვეყნად

წაბრძანებულიყო და მე ის სახლი უნდა გამეყიდა, სადაც მან უკანასკნელი წლები გაატარა და აგრეთვე „ტოიოტა ლენდ კრუიზერი“, რომლითაც „ევიანის“ ბოთლების შეკვრები მოჰქონდა ხოლმე შერბურის ჰიპერმარკეტიდან. ბოტანიკურ ბაღთან ვცხოვრობდი და რაში მჭირდებოდა „ტოიოტა ლენდ კრუიზერი“? ჰო, შემეძლო მუფტარის ქუჩაზე რომ ბაზარია, იქიდან ხაჭოიანი „რავიოლი“ წამომეღო ხოლმე და სულ ეს იყო. საერთოდ, პირდაპირი მემკვიდრეობის შემთხვევაში, გადასახადები არც ისე დიდია – მაშინაც კი, თუ მშობელსა და შვილს მაინცდამაინც თბილი ურთიერთობა არ ჰქონიათ. გადასახდელ თანხას თუ გამოვაკლებდი, სამი მილიონი ფრანკი სუფთად დამრჩებოდა. ეს ჩემს წლიურ შემოსავალს დაახლოებით თხუთმეტჯერ აღემატებოდა. სწორედ ამდენივეს შოვნის იმედი უნდა ჰქონოდა არაკვალიფიცირებულ მუშას, მთელი სიცოცხლის განმავლობაში თუ დასავლეთ ევროპაში იმუშავებდა. ცოტა ნამდვილად არ იყო. შეიძლებოდა ხელი გვარიანად გამეშალა, ყოველ შემთხვევაში, მეცადა მაინც.

რასაკვირველია, ორ-სამ კვირაში ბანკისგან გამოგზავნილ წერილს მივიღებდი. მატარებელი ბაიეს უახლოვდებოდა. უკვე შემეძლო წარმომედგინა, რა სახის საუბარი გაიმართებოდა. ფილიალის თანამშრომელი ალბათ შენიშნავდა, რომ ცოტა ხნის წინ მნიშვნელოვანი გადმორიცხვა განხორციელდა ჩემს ანგარიშზე და ამ საკითხზე საუბრის სურვილი გაუჩნდებოდა – ვის არ სჭირდება შუამავალი, ცხოვრების ამა თუ იმ ეტაპზე, ქონების სარფიანად დაბანდებისთვის? მე ოდნავ უნდობლად შევხედავდი და განვუცხადებდი, რომ ფულის ჩადება სტაბილურ საქმეში მინდოდა. ამ რეაქციას – რაც არცთუ იშვიათია – ის მსუბუქი ღიმილით შეხვდებოდა. კარგად ეცოდინებოდა, რომ ახალბედა ინვესტორების უმრავლესობას მოგებაზე მეტად უსაფრთხოება აღელვებს ხოლმე. კოლეგები ამაზე ხშირად ხუმრობდნენ. სწორად უნდა გამეგო: მემკვიდრეობის დაბანდების საქმეში ზოგიერთი ასაკოვანი კაცი ხომ სრულიად ახალბედასავით იქცევა. თავის მხრივ, ჩემი ყურადღების მიპყრობას ის ოდნავ განსხვავებული სცენარით შეეცდებოდა – რა თქმა უნდა, მოსაფიქრებლად დროს დამიტოვებდა. მართლაც, რატომ არ უნდა ჩამედო ჩემი ქონების ორი მესამედი სტაბილურ, თუმცა მცირესარგებლიან საქმეში? და დარჩენილი ერთი მესამედი რატომ არ უნდა დამებანდებინა უფრო ავანტურისტულად, ნამდვილი ფულის

შოვნის მეტი შესაძლებლობით? ვიცოდი, რამდენიმედღიანი ფიქრის შემდეგ, მაინც მის არგუმენტებს მივიღებდი. ჩემი თანხმობით წახალისებული ფილიალის თანამშრომელი კი დოკუმენტებს ენთუზიაზმით მოამზადებდა და განშორებისას ხელს ენერგიულად ჩამოვართმევდით ერთმანეთს.

მე დაბალანსებული სოციალიზმის ქვეყანაში ვცხოვრობდი, სადაც მატერიალური ქონების ფლობა მოწესრიგებული კანონმდებლობით იყო გარანტირებული, საბანკო სისტემას კი მძლავრი სახელმწიფო გარანტიები იცავდა. თუ კანონის საზღვრებს არ გავცდებოდი, არც გაკოტრება მელოდა და არც თაღლითების ხელში ჩავარდნა. საბოლოო ჯამში, დიდი საზრუნავი ნამდვილად არ მქონდა. სხვათა შორის, არც აქამდე შემიწუხებია თავი: სათანადო განათლების მიღების შემდეგ – მიუხედავად იმისა, რომ ნამდვილად არ ვბრწყინავდი – სახელმწიფო სექტორში სწრაფადვე მოვეწყვე. ეს ოთხმოციანი წლების დასაწყისში მოხდა, სოციალიზმის მოდერნიზაციის გარიჟრაჟზე – იმ ხანაში, როცა შეუდარებელი ჟაკ ლანგი არაფერს იშურებდა ქვეყნის კულტურული დაწესებულებებისთვის და ისინიც თვალსა და ხელს შუა იფურჩქნებოდნენ. თავიდანვე საკმაოდ სოლიდური ხელფასი შემომთავაზეს. მერე მოვბერდი, ერთმანეთის მიყოლებით უამრავ პოლიტიკურ ცვლილებას გავუსწორე თვალი მშვიდად და აუღელვებლად. ყოველთვის თავაზიანი, კორექტული კაცი ვიყავი, უფროსებიც მაფასებდნენ და თანამშრომლებიც. მიუხედავად ამისა, ნაკლებად ცეცხლოვანი ტემპერამენტის გამო, ნამდვილი მეგობრების შეძენა გამიჭირდა. ლიზიეს მიმდებარე სანახებზე სწრაფად ღამდებოდა. რატომ არ მიკეთებია არცერთი საქმე ისეთი თავდავიწყებით, მარი-ჟანმა რომ იცოდა ხოლმე? და საერთოდ, რატომ არასდროს განმიცდია ნამდვილი თავდავიწყება ცხოვრებაში?

რამდენიმე კვირა ისე გავიდა, რომ არცერთ კითხვაზე პასუხი არ მიმიღია. მერე კი, 23 დეკემბრის დილით, ტაქსი გავაჩერე და აეროპორტ „რუასისკენ“ გავეშურე.

3.

და აი, იდიოტივით მარტო ვიდექი „ნუველ ფრონტიერის“[2] ბიუროს სარკმლიდან რამდენიმე მეტრში. შაბათის დილა იყო, დღესასწაულის უქმეები. აეროპორტი, ჩვეულებისამებრ, ხალხით გადატენილი უნდა ყოფილიყო. ორიოდე თავისუფალ დღეს მოიხელთებენ თუ არა, დასავლეთ ევროპის მკვიდრნი ქვეყნის დასალიერისკენ მიეშურებიან, ნახევარ მსოფლიოს თვითმფრინავით გადაუფრენენ, ისე იქცევიან, თითქოს ციხიდან გამოქცეულები იყვნენ. არც ვამტყუნებდი. მეც ხომ იგივე უნდა გამეკეთებინა.

უბრალო რამეებზე ვოცნებობდი. დასავლეთ ევროპის ყველა მკვიდრივით, მოგზაურობა მინდოდა. თუმცა კი ათასი ხელისშემშლელი რამ იყო: ენობრივი ბარიერი, ცუდად ორგანიზებული საზოგადოებრივი ტრანსპორტი, გაქურდვისა თუ თაღლითების ხელში ჩავარდნის შიში. ბევრს რომ არ მივედ-მოვედო, სწორედ ტურისტის სტატუსით მოგზაურობა მსურდა. რას ვიზამთ, როგორებიც ვართ, ისეთივე ოცნებები გვაქვს. ძალიან მინდოდა, თანმიმდევრულად ამეთვისებინა „ნუველ ფრონტიერის“ სამი თემატური კატალოგი: „თავდავიწყების მარშრუტი“, „ფერადი მოგზაურობა“ და „უნაპირო ნეტარება“.

მარშრუტის არჩევა კი გადავწყვიტე, მაგრამ საკმაო ხანს ვიყოყმანე ორ მათგანს შორის: „რომი – სალსა“ (მარშრუტი: UR CO 033, 16 დღე/14 ღამე, 11 250 ფრანკი, ორადგილიანი ნომერი, დანამატი ინდივიდუალური ოთახისთვის – 1350 ფრანკი) და „ტროპიკი – ტაილანდი“ (მარშრუტი: THA CA 006, 15 დღე/13 ღამე, 9950 ფრანკი, ორადგილიანი ნომერი, დანამატი ინდივიდუალური ოთახისთვის – 1175 ფრანკი). ბოლოს, გულმა ტაილანდისკენ გამიწია, თუმცა კუბას ის უპირატესობა ჰქონდა, რომ ერთ-ერთი უკანასკნელი კომუნისტური ქვეყანა გახლავთ. იმ სახის რეჟიმი, როგორიც კუბაშია, გაქრობის პირას იმყოფება, მოკლედ, პოლიტიკური ეგზოტიკის ნიმუშს წარმოადგენს. ბოლოს მაინც ტაილანდი ავირჩიე. უნდა ვაღიარო, რომ ბროშურის ტექსტი საკმაოდ გონივრულად მოფიქრებული აღმოჩნდა, უამრავ გამოუცდელ კაცს შეაცდენდა:

„ორგანიზებული მარშრუტი თავგადასავლების მაძიებლებისთვის. ის მდინარე კვაის ბამბუკოვან კორომში

იწყება და კუნძულ სამუიმდე გრძელდება, ბოლოს კი პჰი-პჰის კუნძულზე, პჰუკეტის სიახლოვეს სრულდება – მხოლოდ მას შემდეგ, რაც კრას ულამაზეს ყელს გადაივლით. გრილი და საამო მოგზაურობა ტროპიკულ სიცხეში!“.

როგორც კი ცხრის ნახევარი შესრულდება, ბლანკის ბულვარზე, მე-13 ოლქში ჟაკ მაიო კარს გამოიჯახუნებს, სკუტერს მოახტება და პარიზის აღმოსავლეთი ნაწილიდან დასავლეთისკენ გააქროლებს. მიმართულება: „ნუველ ფრონტიერის“ ოფისი, გრენელის ბულვარი. ყოველ მეორე დღეს სამ-ოთხ საკუთარ სააგენტოს მაინც მოინახულებს ხოლმე: „ბოლო კატალოგები მომაქვს, ფოსტას ვეცნობი და ტემპერატურას ვამოწმებ“, – ასე განმარტავს სკუტერზე ამხედრებული პატრონი, უცნაური, ჭყეტელა ჰალსტუხებით რომ იწონებს თავს. რა საჭიროა თანამშრომლების ასეთი შეფუცხუნება? „მომდევნო დღეებში ეს სააგენტოები ორჯერ უფრო ეფექტურად მუშაობენ“, – ღიმილით გვიხსნის იგი. „კაპიტალის“ ჟურნალისტი, ერთიანად მოხიბლული გოგო, გაოცებას ვერ მალავს: ვინ წარმოიდგენდა 1967-ში, რომ მეამბოხე სტუდენტთა ჯგუფის მიერ დაარსებული პატარა ასოციაცია ასეთ მწვერვალს მიაღწევდა? ცხადია, ის ათასობით მანიფესტანტი – ვერა, რომლებიც 68 წლის მაისში, პარიზში, დენფერ-როშროს მოედანზე, „ნუველ ფრონტიერის“ პირველი ბიუროს წინ მიაბიჯებდნენ. „მაგარ ადგილას აღმოვჩნდით, პირდაპირ ტელეკამერების წინ“, – იხსენებს ჟაკ მაიო, ძველი ბოისკაუტი, მემარცხენე კათოლიკე და საფრანგეთის სტუდენტური კავშირის ყოფილი წევრი. ეს მათი პირველი სარეკლამო აქცია იყო, ფირმის სახელი კი ჯონ კენედის იმ გამოსვლიდან აიღეს, სადაც იგი ამერიკის „ახალ საზღვრებზე“ საუბრობდა.

გულანთებული ლიბერალი ჟაკ მაიო წარმატებით ებრძოდა „აირ ფრანსის“ მონოპოლიას, რათა საჰაერო ტრანსპორტის დემოკრატიზაციისთვის მიეღწია. ეკონომიკურ ჟურნალებს კი მეტად ხიბლავდა იმ ორგანიზაციის თავბრუდამხვევი ოდისეა, რომელსაც ოცდაათ წელზე ცოტა მეტი დასჭირდა იმისთვის, რომ საფრანგეთის პირველ სამოგზაურო სააგენტოდ ქცეულიყო. FNAC-ისა და „კლუბ მედის“ მსგავსად, „ნუველ ფრონტიერი“, რომელიც გართობის ცივილიზაციასთან ერთად დაიბადა, შეიძლებოდა თანამედროვე კაპიტალიზმის ახალი სახის სიმბოლოდაც ჩაგვეთვალა. 2000 წელს ხომ, ეკონომიკური

მაჩვენებლების მიხედვით, ტურისტული ინდუსტრია მსოფლიოში პირველ ადგილზე აღმოჩნდა. მართალია, განსაკუთრებულ ფიზიკურ მომზადებას არ მოითხოვდა, მაგრამ „ტროპიკი – ტაილანდი“ მაინც „სათავგადასავლო მარშრუტად“ ითვლებოდა, რომელიც ტურისტს სხვადასხვა კატეგორიის (მარტივი, სტანდარტული, პირველი კლასის) მომსახურებას სთავაზობდა. მონაწილეთა რიცხვი ოცით შემოიფარგლებოდა – ჯგუფი რომ შეკრული გამოსულიყო. უცებ დავინახე, ზურგჩანთამოკიდებული ორი ულამაზესი შავკანიანი გოგო ნელა მიახლოვდებოდა. წარმოვიდგინე, რომ ამათაც ეს მარშრუტი ჰქონდათ არჩეული. მერე თვალი მოვაცილე და საბუთების ასაღებად ბიუროს სარკმელთან დავიხარე. ფრენა თერთმეტ საათზე მეტხანს გრძელდებოდა.

დღეს თვითმფრინავით ფრენა – რა კომპანიისაც არ უნდა იყოს და სადაც არ უნდა მიფრინავდეთ – განუწყვეტელ დამცირებას ნიშნავს მთელი რეისის მანძილზე. არასაკმარის სივრცეში სასაცილოდ მოკუნტული ვერც კი წამოდგებით ისე, რომ რიგში ყველა მეზობელი არ შეაწუხოთ. სტიუარდესები, რომლებსაც სახეზე ყალბი ღიმილი დასთამაშებთ, უმალვე აკრძალვების ზღვაში ჩაგახრჩობენ. როგორც კი ბორტზე ფეხს დადგამთ, თქვენს პირად ნივთებს მიცვივდებიან, რათა სპეციალურ სათავსოებში საგულდაგულოდ გამოკეტონ და სანამ მიწაზე არ დაეშვებით, როგორც არ უნდა მოინდომოთ, ვერცერთ მათგანს თითსაც ვერ დააკარებთ. მგზავრობის განმავლობაში ისინი ახერხებენ, უთვალავი ბრძანება მოგახვიონ თავს, თითქმის მთლიანად შეგიზღუდონ გადაადგილებისა და, საერთოდ, ნებისმიერი ქმედების შესაძლებლობა – რამდენიმეს გარდა, რომელთა რაოდენობაც მკაცრად შეზღუდულია: გაზიანი სასმელების დაგემოვნება, ამერიკული ვიდეოსთვის თვალის შევლება და დაუბეგრავი პროდუქტების შეძენა. საფრთხის მუდმივი განცდა, რასაც იმ ავიაკატასტროფების სურათები აძლიერებს, რომლებიც თავში მუდმივად გიტრიალებთ, და ჩაკეტილ სივრცეში იძულებითი უძრაობა ისეთ მძაფრ სტრესს იწვევს, რომ ზოგიერთი მგზავრი გულის შეტევითაც კი იღუპება ხანგრძლივი რეისების დროს. ეკიპაჟი ამ სტრესის უკიდურეს წერტილამდე მიყვანას იმით ახერხებს, რომ მასთან ბრძოლის ჩვეული მეთოდების გამოყენებას გიკრძალავთ. აკრძალულია მოწევა, კითხვა და ბოლო დროს სულ უფრო და უფრო ხშირად – ალკოჰოლური სასმელიც. კიდევ კარგი, ეს

ნაბიჭვრები ხელით მაინც არ გვჩხრეკენ. როგორც გამოცდილმა მგზავრმა, გადარჩენისთვის აუცილებელი პატარა ნაკრები წამოვიღე: რამდენიმე ტაბლეტი „Nicopatch“ (21 მლგ), საძილე საშუალების ფირფიტა და ერთი ბოთლი „Southern Comfort“. ღრმა ძილში სწორედ იმ დროს წავედი, როცა ყოფილი აღმოსავლეთ გერმანიის თავზე მივფრინავდით.

მხარზე სიმძიმის შეგრძნებამ და ვიღაცის ცხელმა სუნთქვამ გამომაღვიძა. ჩემი მარცხენა მეზობელი თავის სავარძელზე უბოდიშოდ დავაბრუნე. რაღაც წაიდუდღუნა, მაგრამ თვალები არ გაუხელია. ასე, ოცდაათ წლამდე იქნებოდა, მხარბეჭიანი ტიპი ჩანდა, ღია წაბლისფერი თმა ქუდივით ეფარა თავზე. ცუდი ვინმე არ უნდა ყოფილიყო, არც ბოროტი და ვირეშმაკა. ცოტა არ იყოს, გულიც კი ამიჩუყდა, როცა დავინახე, როგორ გახვეულიყო ავიაკომპანიის მოცისფრო პლედში და ფიზიკურ შრომას ნაჩვევი დიდრონი ხელები მუხლებზე დაეწყო. ჯიბის გამოცემა ავიღე, მის ფეხებთან რომ ეგდო: ვიღაც ფრედერიკ ფორსაიტის იდიოტური ანგლო-საქსონური ბესტსელერი აღმოჩნდა. უკვე წაკითხული მქონდა ამ ჭკუასუსტის ერთი წიგნი, რომლის ყოველ გვერდზე ან მარგარეტ ტეტჩერის გაუთავებელ ხოტბა-დიდებას წააწყდებოდით, ან დიდ საფრთხობელად წარმოსახული საბჭოთა კავშირის ლანძღვა-გინებას, რომელსაც აქ ბოროტების იმპერია ეწოდებოდა. გავიფიქრე, ნეტავ როგორ გადაიტანა ამ ტიპმა ბერლინის კედლის დანგრევა-მეთქი. მისი ახალი ოპუსი გადავფურცლე: როგორც ჩანს, ავისმზრახველთა როლი ამჯერად ვიღაც „წითელ-მეწამულებსა“ და სერბ ნაციონალისტებს ერგოთ. აი, კაცი, რომელიც ფეხს უწყობს თანამედროვეობას! რაც შეეხება მის საყვარელ გმირს, აბეზარ ჯეისონ მონკს, ეს ტიპი დაზვერვის ცენტრალურ სამმართველოში დაბრუნებულა, მას შემდეგ, რაც ჩეჩნურ მაფიას დროებით შეჰკვრია. ჰოოო! – ვთქვი, როცა წიგნი ჩემი მეზობლის მუხლებზე დავაბრუნე, – მორალურ პრინციპებს ნამდვილად ვერ დაუწუნებ ანგლო-საქსონური ბესტსელერების ავტორებს! სანიშნედ წიგნში სამად გაკეცილი ფურცელი იდო, რომელშიც „ნუველ ფრონტიერის“ ბუკლეტი ამოვიცანი: ესეც ასე! ჩემი პირველი თანამგზავრიც გამიცნია! კარგი ბიჭი ჩანდა, დარწმუნებული ვიყავი, ჩემსავით ეგოცენტრული და დანევროზებული არ იქნებოდა. ეკრანს შევხედე, რომელზეც ფრენის მარშრუტი აისახებოდა: ალბათ ჩეჩნეთს უკვე გადავუფრინეთ, თუ მის

თავზე საერთოდ უნდა გადაგვეფრინა. გარეთ ტემპერატურა -53 გრადუსი იყო, სიმაღლე: 10 143 მეტრი, ადგილობრივი დრო: 00.27. მერე ციფრებს რუკა ჩაენაცვლა: ავღანეთის საჰაერო საზღვრებს მივადექით. ილუმინატორში, რასაკვირველია, მხოლოდ სრული წყვდიადი მოჩანდა. ყოველ შემთხვევაში, ბინძურ ქვეშაგებზე წამოგორებულ თალიბებს ალბათ უკვე ეძინათ.

– ძილი ნებისა, თალიბებო, ტკბილ სიზმრებს გისურვებთ, – ვჩურჩულებდი, სანამ საძილე წამლის მეორე აბს გადავყლაპავდი.

4.

თვითმფრინავი დილის ხუთი საათისთვის დაეშვა აეროპორტ „დონ მუანგში“. თვალები ძლივს გავახილე. ჩემი მარცხენა მეზობელი უკვე ამდგარიყო და გასასვლელამდე გაწელილ რიგში ერთ ადგილს ტკეპნიდა. მხედველობის არიდან მალევე მიმეფარა იმ დერეფანში, რომელიც ჩამომსვლელთა დარბაზისკენ მიემართებოდა. ფეხებს ისე მივათრევდი, თითქოს ბამბისა მქონდა, პირში ენას ვერ ვაბრუნებდი, ყურები კი საშინლად მიშხუოდა.

როგორც კი ავტომატური კარი გაიღო და გარეთ აღმოვჩნდი, ყოველი მხრიდან სიცხე ისე დამეძგერა, თითქოს ღუმელში შევეგდე ვინმეს. სულ ცოტა, +35 გრადუსი მაინც იქნებოდა. ბანგკოკის სიცხე იმით გამოირჩევა, რომ რაღაცნაირად „ზეთოვანია“, ალბათ დაბინძურებული გარემოს გამო. ქუჩაში დიდხანს სეირნობის შემდეგ აუცილებლად აღმოაჩენთ, რომ სამრეწველო ნარჩენების თხელი ფენით ხართ დაფარული. სულ თავიდან ოცდაათი წამი მაინც დამჭირდა, სანამ ჩავისუნთქავდი და ამოვისუნთქავდი. ვცდილობდი, არ ჩამოვრჩენოდი ჩვენს ტაილანდელ გამყოლს, ვისი წესიერად შეთვალიერებაც ვერაფრით მოვახერხე. მხოლოდ ის შევნიშნე, რომ თავდაჭერილი და განათლებული ქალი უნდა ყოფილიყო, თუმცა ასეთ შთაბეჭდილებას ბევრი ტაილანდელი ტოვებს. „ლაუ პრო ჰიმალაია ტრეკინგის“ ფირმის ზურგჩანთამ მხრები დამაწყვიტა – ყველაზე ძვირადღირებულმა ნივთმა, რომელიც „ვიე კამპერში“ ვნახე: უვადო გარანტიით იყიდებოდა.

გასაოგნებელი ნივთი იყო, ფოლადისფერი, მაგარი ბალთებითა და საფირმო წებოვანი თასმებით, ელვაშესაკრავებით, რომლებიც -65 გრადუსზეც კი იოლად იხსნებოდა და იკვრებოდა. სამწუხაროდ, ზურგჩანთის შიგთავსი მეტად მწირი გახლდათ: რამდენიმე შორტი და მაისური, საცურაო კოსტიუმი, სპეციალური ფეხსაცმელი მარჯნის რიფებზე სასიარულოდ (125 ფრანკი ღირდა „ვიე კამპერში"), ჰიგიენური ნაკრები იმ მედიკამენტებით, რომელთა წამოღებასაც „გიდ დუ რუტარი"[3] აუცილებლად მიიჩნევდა, ვიდეოკამერა JVC HRD-9600 MS ბატარეებითა და სათადარიგო კასეტებით და აეროპორტში ალალბედზე ნაყიდი ორი ამერიკული ბესტსელერი.

„ნუველ ფრონტიერის" ავტობუსი ასიოდე მეტრის მოშორებით იდგა. ამ 64-ადგილიანი დიდებული „Mercedes M-800" -ის შიგნით კონდიციონერები მთელი დატვირთვით მუშაობდნენ: თავი საყინულეში გეგონებოდათ. ფანჯარასთან დავჯექი, მარცხენა მხარეს, შუა ნაწილში. ბუნდოვნად გავარჩიე ათიოდე მგზავრი, მათ შორის, ჩემი მეზობელი თვითმფრინავიდან. გვერდით არავინ მომჯდომია. ცხადი იყო, რომ ჯგუფში გარევის პირველი შესაძლებლობა ხელიდან გავუშვი, სამაგიეროდ ჯერ კიდევ შემეძლო კაი გვარიანი სურდო ამეკიდებინა.

გათენებას პირი არ უჩანდა. მიუხედავად ამისა, ბანგკოკისკენ მიმავალი ავტოსტრადის ექვსივე დანაყოფზე უკვე გადატვირთული მოძრაობა შეინიშნებოდა. ფოლადისა და შუშის ნაგებობები ერთმანეთს ენაცვლებოდნენ, დროდადრო კი საბჭოთა არქიტექტურის სტილში აგებული მასიური ბეტონის კონსტრუქციაც გაიელვებდა ხოლმე – ბანკების, დიდი სასტუმროების, უმთავრესად იაპონური ელექტრონული კომპანიების ოფისები. ჩატუჩაკის განშტოების შემდეგ ავტოსტრადა იმ წვრილად დაქსელილი გზების თავზე აღმოჩნდა, რომლებიც ქალაქის შუაგულს გარს შემორტყმოდა. სასტუმროების გაჩახჩახებულ შენობებს შორის, სიცარიელეში ნელ-ნელა იკვეთებოდა ერთმანეთზე მიდგმული თუნუქისსახურავიანი პატარა სახლები. ნეონის შუქით განათებულ, ორთვალაზე მიმაგრებულ მოძრავ დახლებთან ბრინჯსა და წვნიანს გთავაზობდნენ. თუნუქის ქვაბ-ქოთნებიდან ორთქლი ამოდიოდა. ნიუ-პეტჩაბურ-როუდზე გასვლისას ავტობუსმა სვლა ოდნავ შეანელა. წამით

აეროპორტის პროჟექტორების რიგებით განათებული გზაგასაყარის ფანტასმაგორიული მოხაზულობა შევნიშნეთ, რომლის ქვაფენილიანი სპირალებიც თითქოს ცაში გამოეკიდა. გრძელი მოსახვევის გავლის მერე კი ავტობუსი ისევ ჩქაროსნულ მაგისტრალზე გავიდა.

ბანგკოკის „პალას ოტელი" „მერკურის" ტიპის სასტუმროების ქსელს მიეკუთვნებოდა და მსგავს პრინციპებს იზიარებდა კვების რაციონსა თუ მომსახურების ხარისხთან მიმართებაში. ეს ყველაფერი ერთ ბროშურაში ამოვიკითხე, რომელიც ჰოლში ავიღე, სანამ სიტუაციის გარკვევას ველოდებოდი. დილის შვიდი საათი დაწყებულიყო – სრულიად უმიზეზოდ გავიფიქრე, პარიზში შუაღამე იქნება-მეთქი – ირგვლივ კი აშკარა გამოცოცხლება იგრძნობოდა, უკვე სასაუზმეც გაეღოთ. დივანზე ჩამოვჯექი. თავბრუ მეხვეოდა, ყურებში საშინელი შხუილი მესმოდა და გულისრევის შეგრძნებაც უფრო და უფრო მიმძაფრდებოდა. ჯგუფის რამდენიმე წევრი მომლოდინე გამომეტყველებით იოლად ამოვიცანი. აქვე ასე, ოცდახუთ წლამდე, ცოტა არ იყოს, ბოზური იერის ორი გოგო იდგა – ორივეს მართლაც კარგი აგებულება ჰქონდა – და ზიზღის თვალით უყურებდა ყველას და ყველაფერს. მათგან განსხვავებით, პენსიონერების წყვილი – კაცი სიცოცხლით სავსე ჩანდა, ქალი – უფრო მოდუნებული – აღფრთოვანებით ათვალიერებდა სასტუმროს ინტერიერს, რომელიც სარკეებისგან, ოქროსფერი ჩუქურთმებისა და ჭაღებისგან შედგებოდა. პირველ საათებში ჯგუფში უმთავრესად ე.წ. „ფატიკური" სახის ურთიერთობა შეინიშნება ხოლმე, რასაც გაცვეთილი ფრაზების გამოყენება და სუსტი ემოციური კავშირი ახასიათებს. ედმუნდსისა და უაიტის მიხედვით[4], მინი-ჯგუფების ჩამოყალიბება თვალშისაცემი მხოლოდ პირველი ექსკურსიისას, ზოგჯერ კი პირველი ერთობლივი სადილის დროს ხდება.

როგორც კი ვიგრძენი, რომ ცოტაც და გული წამივიდოდა, უცებ შევხტი. აზრზე მოსასვლელად სიგარეტს მოვუკიდე: ეს საძილე საშუალებები მართლაც ძლიერი ყოფილა, ძალიან ცუდად იმოქმედა, თუმცა უფრო სუსტების მიღებისას დაძინებას ვერ ვახერხებდი. პენსიონერები ერთ ადგილს ნელა ტკეპნიდნენ. ისეთი შთაბეჭდილება დამრჩა, რომ კაცი ცოტა იბრიქებოდა და რადგან იქ ისეთი არავინ იყო, ვისაც გაუღიმებდა, მთელ გარე სამყაროს ღიმილით შესციცინებდა. წინა ცხოვრებაში წვრილი

მოვაჭრეები უნდა ყოფილიყვნენ – მხოლოდ ამას თუ ივარაუდებდი. საკუთარი სახელის გაგონებისთანავე ჯგუფის წევრები გამყოლისკენ რიგრიგობით მიემართებოდნენ და როგორც კი გასაღებს მიიღებდნენ, ნომრებში ადიოდნენ, სხვადასხვა მხარეს იფანტებოდნენ. გამყოლმა დაყენებული ხმით შეგვახსენა, რომ შეგვეძლო ახლავე გვესაუზმა ან ოთახებში დაგვესვენა – ამ მხრივ სრული თავისუფლება გვქონდა. მაგრამ ორ საათზე ჰოლში უნდა შევკრებილიყავით, კლონგებში – ქუჩა-არხებში უნდა გაგვესეირნა.

ჩემი ოთახის ვეება ფანჯარა ჩქაროსნულ მაგისტრალს გადაჰყურებდა. შვიდის ნახევარი ხდებოდა. საკმაოდ ინტენსიური მოძრაობა იყო, თუმცა ორმაგი მინის მიღმა მხოლოდ სუსტი ზუზუნი აღწევდა. ღამის განათება გამოერთოთ, შუშასა და ფოლადს კი მზის სხივები ჯერ კიდევ არ აერეკლა. დღის ამ მონაკვეთში ქალაქი სრულიად ნაცრისფერი გახლდათ. მომსახურე პერსონალს ორმაგი ესპრესო შევუკვეთე და მაშინვე გამოვცალე ეფერალგანთან, დოლიპრანთან და ოსცილოკოკსინუმის ორმაგ დოზასთან ერთად. მერე დავწექი და ვცადე, თვალები დამეხუჭა.

ბუნდოვანი სილუეტები ყურისწამღები ზუზუნით ზანტად მოძრაობდნენ ჩაკეტილ სივრცეში. ალბათ ექსკავატორები ან გიგანტური მწერები თუ იყო. სადღაც სიღრმეში თურქული მოკლე ხანჯლით შეიარაღებული კაცი იარაღს პირის სიბასრეს ფრთხილად უსინჯავდა. თავზე ჩალმა ედო და თეთრი ფართხუნა შარვალი ეცვა. უცებ ატმოსფერო წითელი და წებოვანი, თითქმის თხევადი გახდა, ჩემს თვალწინ წვეთებად შედედება დაიწყო – გავაცნობიერე, რომ ამ სანახაობისგან მინის კედელი მყოფდა. კაცი ახლა მიწაზე იწვა, რაღაც უხილავ ძალას გაეკავებინა. გარს შემორტყმოდნენ რამდენიმე ექსკავატორი და ერთიც პატარა მუხლუხებიანი ბულდოზერი. ექსკავატორებმა მოძრავი მკლავები ასწიეს და ჯამები ერთობლივად დაუშინეს ამ კაცს, რომლის სხეულიც მაშინვე შვიდ თუ რვა ნაწილად გადაიხსნა. თავი კი თითქოს დემონური ძალით აგრძელებდა სიცოცხლეს, ბანჯგვლიან სახეზე ბოროტი ღიმილი ეგრიხებოდა. ახლა ბულდოზერმა იმარჯვა და ეს თავი კვერცხივით გაჭეჭყა. ძვლების ნამსხვრევებში არეული ტვინი შუშას შეესხა ჩემი სახიდან სულ რამდენიმე სანტიმეტრში.

5.

ტურიზმი, როგორც აზრის ძიება, მისთვის დამახასიათებელი საზოგადოებრივი თამაშებით, მის მიერ წარმოქმნილი ხატებით, გარესამყაროსა და სხვისი თანდათანობით შეცნობის საშუალებაა, ერთგვარად კოდირებული და არამატრავმირებელი.

რაშიდ ამირუ

შუადღის პირას გამეღვიძა. კონდიციონერი ყრუდ ზუზუნებდა, თავი ნაკლებად მტკიოდა. უზარმაზარ საწოლზე გარდიგარდმო გაშხლართულმა იმაზე დავიწყე ფიქრი, რა სახეს მიიღებდა ეს მოგზაურობა, მთელი თავისი ავ-კარგით. ჯერ კიდევ უფორმო ჯგუფი მალე ცოცხალ ორგანიზმად უნდა გადაქცეულიყო. ნაშუადღევიდან საკუთარი ადგილის მოძებნას შევუდგებოდი, ახლა კი კლონგებში სეირნობისთვის შესაფერისი შორტი უნდა შემერჩია. ტანზე ნაკლებად მომდგარი, საშუალო სიგრძის ცისფერი ჯინსი და მაისური წარწერით „Radiohead" ავირჩიე, მერე კი ზურგჩანთაში რაღაც-რაღაცეები ჩავტენე. სააბაზანოს სარკეში საკუთარი თავი ზიზღით შევათვალიერე: ამ ყველაფერთან ბიუროკრატის დაძაბული სახე ტრაგიკულ დისონანსს ქმნიდა. ზუსტად იმას ვგავდი, ვინც სინამდვილეში ვიყავი: ორმოც წელს მიტანებული ფუნქციონერი, რომელსაც შვებულების დროს თავი ახალგაზრდად მოაქვს – გულისამრევი სანახაობა იყო! ფანჯარასთან მივედი და ფარდები ბოლომდე გადავწიე. 27-ე სართულიდან არაჩვეულებრივი ხედი იშლებოდა. მარცხნივ აივნებში შემალული ფანჯრების შავი, ჰორიზონტალური მწკრივებით დაზოლილი სასტუმრო „მარიოტის" შთამბეჭდავი შენობა დაშრევებული კლდესავით წამომართულიყო. ზენიტში მყოფი მზე ყველაფერს გამეტებით აბდღვრიალებდა. ზუსტად ჩემ წინ მოცისფრო შუშის პირამიდებისა და კონუსებისგან შემდგარ რთულ კონსტრუქციას სხივების ათინათი დასთამაშებდა. ჰორიზონტის სიღრმეში „გრან პლაზა პრეზიდენტის" ბეტონის გიგანტური კუბები პირამიდის სართულებივით განელაგებინათ. მარცხნივ მწვანედ მობიბინე „ლუმპჰინი პარკს" „დუსიტ ტჰანის" კუთხოვანი კოშკები მეწამული ციტადელივით გადმოჰყურებდა. ცა ერთიანად ლაჟვარდოვანი იყო. ყოფიერების წარმავლობაზე ჩაფიქრებულმა ნელ-ნელა

გამოვცალე ერთი კათხა „სინგჰა გოლდი“.

სულ ქვედა სართულზე გამყოლი ჯგუფის წევრებს რიგრიგობით იძახებდა, რათა საუზმის კუპონები დაერიგებინა. აი, ასე გავიგე, რომ იმ ორ ბოზანდარას ბაბეტი და ლეა ერქვა. ბაბეტს ქერა ხვეული თმა ჰქონდა, ბუნებრივად ხვეული კი არა, ხელოვნურად დატალღული. ამ ნაბოზარს ვერც ძუძუებს დაუწუნებდი – ეთნიკური ნახატებით მოჩითულ, მგონი, „ტრუა სუისის“ გამჭვირვალე ბლუზაში გადასარევად მოუჩანდა. ამავე ქსოვილის შარვალიც მთლიანად გამჭვირვალე გახლდათ, ტრუსის თეთრი არშია მშვენივრად ილანდებოდა. შავგვრემანი და ჩხირივით გაწვრილებული ლეა კი დანაკლისს მუხლამდე მომდგარ შავ რეიტუზში კოხტად გამობზეკილი ტრაკით და უბრეტელო ყვითელი მაისურის ქვეშ აგრესიულად გამკვრივებული ძუძუსთავებით ინაზღაურებდა. ჭიპზე პაწაწა ბრილიანტი დაებნია. ორივე ფისუნია გულმოდგინედ შევისწავლე, რათა მერე სამუდამოდ დამევიწყებინა.

კუპონების დარიგება გრძელდებოდა. გამყოლი, რომელსაც სონი ერქვა, ყველა მონაწილეს სახელით მოუხმობდა. გული გადამიქანდა. სკოლაში ხო არ ვიყავით, ამის დედაც! იმედის ნაპერწკალი გამიჩნდა, ხანდაზმულებს გვარით რომ მიმართა:

– მუსიე და მადამ ლობლიჟუა, – თუმცა კი სახეგაბრწყინებულმა მაშინვე დაამატა, – ჟოზეტი და რენე.

ძნელად დასაჯერებელი იყო, მაგრამ სწორედ ასე მოხდა.

– მე რენე მქვია, – დაადასტურა პენსიონერმა ისე, რომ პირადად არავისთვის მიუმართავს.

– არ არსებობს, – ჩავიბურტყუნე. ცოლმა დაღლილი მზერა შეავლო, რომელიც ამას ნიშნავდა: „მოკეტე, რენე, ხალხს თავი ნუ ახადე“. უცებ გამახსენდა, ვის მაგონებდა ეს კაცი: მუსიე პლუსს რეკლამიდან. იქნებ ისიც იყო, რა ვიცი. მის ცოლს პირდაპირ ვკითხე, წარსულში მეორეხარისხოვან როლებში ხომ არ უთამაშია-მეთქი. არა, არასდროსო, მიპასუხა. თურმე ძეხვეულით ვაჭრობდნენ. ჰო, აბა რა, ასეც იქნებოდა. ეს ჩიტირეკია ოდესღაც მეძეხვე ყოფილა (კლამარში, დააზუსტა ცოლმა) – ერთ უბრალო მაღაზიაში, სადაც სურსათს მხოლოდ ის ღარიბ-ღატაკნი ყიდულობდნენ, რომლებსაც იგი ხუმრობებსა და ოხუნჯობებს დასტა-დასტად გადმოულაგებდა ხოლმე.

მერე ორი სხვა წყვილი გამოჩნდა, უფრო უსახური და ერთმანეთთან გაურკვევლად დაკავშირებული. იქნებ ადრე ერთად ისვენებდნენ? იქნებ საუზმობისას გაიცნეს ერთმანეთი? ყველაფერი შესაძლებელი გამხდარიყო მოგზაურობის ამ ეტაპზე. პირველი წყვილი უფრო აუტანელი გახლდათ. კაცი ახალგაზრდა და თან წაბლისფერთმიან ანტუან ვეშთერს მოგაგონებდათ – თუ საერთოდ შესაძლებელია ამის წარმოდგენა – აი, წვერი კი სუფთად შეკრეჭილი ჰქონდა. საბოლოო ჯამში, ანტუან ვეშთერს კი არა, რობინ ჰუდს უფრო ჰგავდა, თუმცა მასში რაღაც შვეიცარიულიც შეინიშნებოდა, არა, უფრო რაღაც აღმოსავლურ-ფრანგული. სინამდვილეში, არავისაც არ წააგავდა, ერთი ჩვეულებრივი იდიოტი იყო. აღარაფერს ვიტყვი მის ცოლზე, სერიოზულ, წესიერ მერძევეზე, კომბინეზონით რომ გამოგვეცხადა. გავიფიქრე, ალბათ ამ ორმა არსებამ უკვე გამრავლებაც მოასწრო, ნაშიერი კი მშობლებთან დატოვეს სადღაც ლონ-ლე-სონიეში-მეთქი. მეორე, უფრო ასაკოვანი წყვილი აუღელვებლობისა და უგრძნობლობის ამგვარ შთაბეჭდილებას არ ტოვებდა. გამხდარი, სქელულვაშა, ნერვიული კაცი ნატუროპათად გამეცნო. ჩემი უმეცრების შემხედვარემ კი განმარტა, რომ პაციენტებს მცენარეებითა და სხვა მეტ-ნაკლებად ბუნებრივი საშუალებებით მკურნალობდა. მისი ცოლი – ტანდაბალი, მშრალსახიანი ქალი – სოციალურ სფეროში მუშაობდა, ვიღაც ალზასელი ნასამართლევი პირების შრომითი მოწყობით იყო დაკავებული. ისე გამოიყურებოდნენ, ალბათ ოცდაათი წელი მაინც უნდა ყოფილიყო, რაც ერთად აღარ იწვნენ. კაცი, მგონი, საუბრის გაბმას აპირებდა ბუნებრივი წამლებით მკურნალობის უპირატესობაზე, მაგრამ პირველი ფრაზებით რეტდასხმული წავედი და უახლოეს დივანზე ჩამოვჯექი. იქიდან ცუდად გავარჩიე ბოლო სამი მონაწილე, რომლებსაც მეძეხვეების წყვილი ნახევრად ეფარებოდა: ასე, ორმოცდაათ წლამდე ბუღა, სახელად რობერი, უცნაურად პირქუში გამომეტყველებით; ამავე ასაკის ქალი, სახელად ჟოზიანი, ვისი ბოროტი, მრავლისმნახველი, მომჭკნარ-მოშვებული სახეც შავი თმის კულულებში ჩაფლულიყო და ბოლოს, უფრო ახალგაზრდა, თითქმის შეუმჩნეველი ქალიშვილი, რომელსაც ოცდაშვიდ წელზე მეტს ვერ მისცემდით. ჟოზიანს მორჩილი ძაღლივით კუდში დაჰყვებოდა – ვალერი ერქვა. კარგი, დანარჩენში მერე გავერკვევი, მეტი რა საქმე მაქვს-მეთქი, ვბურტყუნებდი, როცა ავტობუსისკენ მივაბიჯებდი. ამ დროს შევნიშნე, რომ სონი ისევ მგზავრების

სიას ჩასცქეროდა. დაძაბული სახე ჰქონდა, ტუჩებზე უნებურად უთრთოდა სიტყვები, რომლებშიც ავი წინათგრძნობა, თითქმის ძრწოლა იკითხებოდა. მისი ჩათვლით, ჯგუფი ცამეტი წევრისგან შედგებოდა, ტაილანდელები კი ძალიან ცრუმორწმუნეები არიან, თვით ჩინელებზე მეტადაც: სართულებისა და შენობების დანომვრისას ხშირად პირდაპირ თორმეტიდან თოთხმეტზე გადადიან, მხოლოდ იმიტომ, რომ „ცამეტის" ხსენება თავიდან აიცილონ. ავტობუსის შუა ნაწილში დავჯექი, მარცხენა მხარეს. ასეთი ჯგუფური გასვლების დროს ადამიანები ერთმანეთს საკმაოდ სწრაფად უშინაურდებიან: უმჯობესია, ადგილი ძალიან ადრე დაიკავო და არ დაკარგო, ზედ პირადი ნივთები დაალაგო, ერთი სიტყვით, აქტიურად აითვისო.

გამიკვირდა, ვალერი რომ გვერდით მომიჯდა, არადა, ავტობუსის სამი მეოთხედი ცარიელი იყო. სკამების ორი რიგის უკან ბაბეტი და ლეა დამცინავად ქირქილებდნენ. ამ ნაბოზრებს ენა მაინც ჩაეგდოთ. ქალიშვილი მორიდებულად შევათვალიერე: გრძელი, შავი თმა ჰქონდა, რაღაცნაირი სახე – არ ვიცი, რა ვთქვა – ისეთი, რომელზეც იტყოდით, ჩვეულებრივიაო: არც ლამაზი და არც უშნო. მცირე ხნის დაძაბული ფიქრის მერე ძლივს ამოვილუღლუღე:

– ძალიან ხომ არ გცხელათ?

– არა, ავტობუსში ნამდვილად არ ცხელა, – უმალვე მიპასუხა, არც გაუღიმია. როგორც ჩანს, გულზე მოეშვა, საუბრის წამოწყება რომ მოვახერხე. ჩემი შეკითხვა სულელურზე სულელურად ჟღერდა: ავტობუსში თითქმის ყინავდა.

– ტაილანდში ნამყოფი ხართ? – საუბრის გასაგრძელებლად მკითხა.

– კი, ერთხელ.

მთლიანად მოლოდინად გადაიქცა, საინტერესო ამბის მოსასმენად მოემზადა. წინა მოგზაურობა ხომ არ მომეყოლა? არა, ალბათ ახლავე არ ღირდა.

– კარგი იყო, – ვთქვი ბოლოს. ხმა დავითბე, რომ ამ სიტყვების ბანალურობა როგორღაც გადამეფარა. თავი კმაყოფილებით დამიქნია. მივხვდი, რომ ეს გოგო ჟოზიანზე დამოკიდებული სულაც არ გახლდათ: უბრალოდ, მორჩილება მისი თვისება იყო

და ახლა შეიძლება ახალ ბატონსაც კი ეძებდა. ვინ იცის, ჟოზიანი იქნებ ყელშიც ამოსვლოდა – ეს ქალბატონი ორი რიგით წინ იჯდა და გააფთრებით ფურცლავდა „გიდ დუ რუტარს“, თან ჩვენკენ ავ თვალს აპარებდა. ჰო, როგორც რომელიღაც სიმღერაშია.

პეიაბის ნავსადგურიდან გამოსვლისთანავე ნავმა მარჯვნივ შეუხვია – კლონგ სამსენში და ჩვენ სრულიად სხვა სამყაროში აღმოვჩნდით. გასული საუკუნის განმავლობაში აქ თითქმის არაფერი შეცვლილიყო. არხის გასწვრივ წვრილ ხიმინჯებზე შემდგარი ტეკის ხის სახლები ჩამწკრივებულიყო. ჩარდახებში სარეცხი შრებოდა. რამდენიმე ქალი ფანჯარას მოადგა, რათა ჩვენი მსვლელობა დაენახა, სხვებმა რეცხვა შეწყვიტეს და მოგვაჩერდნენ. ბავშვები, რომლებიც ხიმინჯებს შორის ჭყუმპალაობდნენ, ხელს დიდხანს გვიქნევდნენ. ყველგან მცენარეულობა ამოზრდილიყო, კანოე წყლის შროშანებისა და ლოტოსების ხვავში მიიკვლევდა გზას, ცხოვრება დუღდა და გადმოდუღდა. მიწის, ჰაერისა თუ წყლის ნებისმიერი თავისუფალი მონაკვეთი უმალვე იფარებოდა პეპლებით, ხვლიკებითა და მტკნარი წყლის თევზებით. მიუხედავად იმისა, რომ, სონის თქმით, ახლა გახურებული მშრალი სეზონი იდგა, ჰაერი ერთიანად ტენით იყო გაჯერებული.

ვალერი ჩემ გვერდით იჯდა. ერთიანად სიმშვიდის საბურველში იყო გახვეული. ხელს უქნევდა იმ ბერიკაცებს, აივანზე ჩიბუხს რომ აბოლებდნენ, წყალში მოჭყუმპალავე ბავშვებს, სარეცხთან დახრილ ქალებს. ეკოლოგები უფრო დაწყნარებულები ჩანდნენ, ნატუროპათებსაც გაცილებით მშვიდი იერი ჰქონდათ. ირგვლივ მხოლოდ მსუბუქი ბგერები და ღიმილის ტალღები დალივლივებდა. ვალერი ჩემკენ შემობრუნდა. კინაღამ ხელზე ხელი წავავლე, მაგრამ მაშინვე გადავიფიქრე – არ ვიცი, რატომ. ნავი საერთოდ აღარ ირხეოდა: რამდენიმე წუთით ნაშუადღევის მარადისობად ქცეულ ნეტარებაში ჩავეშვით. ბაბეტი და ლეაც გაჩუმდნენ. თურმე კაიფს იჭერდნენ, როგორც მოგვიანებით, ნავსადგურის ბაქანთან განმარტა ამ უკანასკნელმა.

აისის ტაძრის მონახულებისას თავში იმ აზრმა გამიელვა, რომ რომელიმე აფთიაქში „ვიაგრა“ უნდა მეყიდა. უკან დაბრუნებისას გავიგე: ვალერი ბრეტონელი ყოფილა, მის მშობლებს კი ადრე ფერმა ჰქონიათ ტრეგორუაში. ისევ არ

ვიცოდი, რა უნდა მეთქვა მისთვის. ჭკვიან გოგოს ჰგავდა, მაგრამ მე ჭკვიანურ რამეებზე საუბარი არ მინდოდა. მომწონდა მისი ნაზი ხმა, თითქმის კათოლიკური გულმოდგინება, ლაპარაკის დროს ტუჩების მოძრაობა. ალბათ მხურვალე პირი ჰქონდა და ნამდვილი მეგობრის სპერმის გადაყლაპვაც შეეძლო.

– კარგი იყო შუადღით, – ვთქვი ბოლოს სასოწარკვეთის პირას მყოფმა. დიდხანს ვცხოვრობდი სრულიად მარტო, ადამიანებს საერთოდ გადავეჩვიე, ახლა კი წარმოდგენა არ მქონდა, რა უნდა მექნა.

– ჰო, კარგი იყო, – მიპასუხა. პრეტენზიული გოგო არ ჩანდა, მართლაც მაგარი ვინმე უნდა ყოფილიყო. და მაინც, როცა ავტობუსი სასტუმროსთან გაჩერდა, მაშინვე ბარისკენ მოვკურცხლე.

სამი კოქტეილის მერე ვინანე, რომ ასე მოვიქეცი. ჰოლში გამოვედი და იქაურობა მოვათვალიერე. საღამოს შვიდი საათი გამხდარიყო, ჩვენი ჯგუფიდან ჯერ არავინ ჩანდა. ოთხასი ბატის გადახდის შემთხვევაში, მსურველებს ტრადიციული ტაილანდური ცეკვების თანხლებით ვახშმობა შეეძლოთ – შეკრება რვა საათზე დაენიშნათ. ვალერი აუცილებლად წავიდოდა. მე კი ამ ტრადიციულ ტაილანდურ ცეკვებზე გარკვეული წარმოდგენა უკვე მქონდა, რადგან სამი წლის წინ „კუონის“ მიერ შემოთავაზებული მარშრუტი ავირჩიე – „კლასიკური ტაილანდი: „ჩრდილოეთის ვარდიდან“ „ანგელოზის ქალაქამდე“. სხვათა შორის, ცუდი არ ყოფილა, მაგრამ საკმაოდ ძვირი დაჯდა, თან მონაწილეებს უმაღლესი კულტურული დონე აღმოაჩნდათ, ბაკალავრიატის მერე, სულ ცოტა, 4 წელი მაინც ჰქონდათ ნასწავლი. მათ თვალს არაფერი გამოჰპარვია: არც ბუდას ოცდათორმეტი პოზა რატანაკოსინში, არც განსხვავება ტაილანდურ-ბირმულ, ტაილანდურ-ქხმერულ თუ საკუთრივ ტაილანდურ სტილებს შორის. მუდმივად სასაცილო მდგომარეობაში ვვარდებოდი, თუ ხელში „ცისფერი გზამკვლევი“ არ მეჭირა. მოგზაურობიდან სრულიად მოქანცული დავბრუნდი. ფიქრებში გართულმა ვიგრძენი, რომ უფრო და უფრო მეტად მინდებოდა სექსი. გაურკვევლობაში მყოფი ჰოლში დავბორიალებდი, როცა წარწერა „Health Club“[5] და ქვედა სართულისკენ მიმანიშნებელი ისარი დავინახე.

შესასვლელი ნეონის წითელი შუქითა და ფერადი ნათურების

ყვავილწნულით გაენათებინათ. თეთრად ანთებულ პანოზე საცურაო კოსტიუმიანი სამი ქალთევზა არაბუნებრივად დიდი მკერდით, პოტენციურ სტუმარს შამპანურის ფუჟერებს უწვდიდა. სადღაც სიღრმეში ზედმეტად სტილიზებული ეიფელის კოშკი მოჩანდა. კონცეფტუალური ჩანაფიქრი „მერკურის“ სასტუმროებისთვის დამახასიათებელი „სივრცითი ფორმებისგან“ მაინც განსხვავდებოდა. შევედი და ბართან „ბურბონი“ შევუკვეთე. მინის მიღმა თხუთმეტამდე გოგომ თავი ჩემკენ მოაბრუნა – ზოგმა გამომწვევი ღიმილით, ზოგმა – ისე, უბრალოდ. ერთადერთი კლიენტი ვიყავი. მიუხედავად იმისა, რომ პატარა დაწესებულება იყო, გოგოებს ნომრიანი სამკერდე ნიშნები ეკეთათ. არჩევანი უმალვე მე-7 ნომერზე შევაჩერე: ჯერ ერთი, იმიტომ, რომ საკმაოდ კოხტა გახლდათ, მეორეც – ტელეგადაცემას დიდი გულისყურით არ უყურებდა და არც სხვასთან საუბრობდა გაცხარებით. როგორც კი მისი სახელი გაისმა, მაშინვე კმაყოფილი წამოხტა. ბართან კოკა-კოლათი გავუმასპინძლდი, ცოტა ხანში ოთახში გადავინაცვლეთ. ოონი ერქვა – ყოველ შემთხვევაში, ასე მომესმა. ქვეყნის ჩრდილოეთიდან, შიანგ მეის ახლოს მდებარე პატარა სოფლიდან ჩამოსულიყო. ცხრამეტი წლისა იყო.

ქაფით სავსე აბაზანაში ჩავწექით და ერთად ვიბანავეთ, მერე კი ლეიბზე წამოვგორდი. იმავე წამს მივხვდი, რომ არჩევანს არ ვინანებდი. ოონი საოცრად კარგად მოძრაობდა, ძალიან მოქნილი იყო. წყალშიც სწორედ იმდენი თხევადი საპონი ჩაასხა, რამდენიც სჭირდებოდა. ძუძუებით ტრაკზე დიდხანს მეფერებოდა – ეს თვითონ მოიგონა, სხვა გოგოები ამას არ აკეთებდნენ. მისი ქაფიანი ბოქვენი კვერცხებზე პატარა, უხეში ჯაგრისივით მეხახუნებოდა. თითქმის მაშინვე ამიდგა, რაც ცოტა გამიკვირდა კიდეც. მერე კი, როცა გადმომაბრუნა და ფეხებით ასოზე მოფერება დამიწყო, მეგონა, მეტს ვეღარ გავუძლებდი. კუნთები დიდი ძალისხმევის ფასად დავჭიმე და შეკავება როგორღაც მოვახერხე.

საწოლზე გადაშხლართულს ზემოდან დამაჯდა – მეგონა, ისევ დიდხანს გავუძლებდი, მაგრამ ხელი მალევე ავიღე. პატარა გოგო იყო, თუმცა კარგად კი იცოდა, როგორ გამოეყენებინა ის ერთი ადგილი. თავიდან ძალიან ნაზად დაიწყო: ასოს თავს სულ ოდნავ უჭერდა, მერე რამდენიმე სანტიმეტრით ქვემოთ ჩაიწია და უფრო ძლიერად მომიჭირა.

– ო, ოჰ, ოოოჰ! – დავიყვირე.

საკუთარი ძალაუფლებით კმაყოფილს სიცილი აუტყდა, შემდეგ უფრო ქვემოთ ჩავიდა: საშოს კედლებს საკმაოდ ნელა და ძლიერად კუმშავდა – ამ დროს თვალებში მიყურებდა, აშკარად მხიარული ჩანდა. მანამდე გავათავე, სანამ ასოს ძირს მიაღწევდა.

მერე ცოტა ვისაუბრეთ, წამოწოლილებმა და ერთმანეთს ჩახვეულებმა. არ ეტყობოდა, რომ სცენაზე დაბრუნებას დიდად ჩქარობდა. მითხრა, ბევრი კლიენტი არ მყოლიაო. სასტუმრო ძირითადად ხანდაზმულებისთვის, უშინაარსო, ცხოვრებამობეზრებული ხალხისთვის იყო განკუთვნილი. ბევრი ფრანგი ჩამოდიოდა, მაგრამ ისინი „body massage“[6]-ს იშვიათად სწყალობდნენ. ის ტიპები, ვინც სალონში უნახავს, თავაზიანობით გამოირჩეოდნენ, თუმცა უმთავრესად გერმანელები და ავსტრალიელები ხვდებოდნენ. რამდენიმე იაპონელიც შეხვედრია. ისინი არ უყვარდა: უცნაური ხალხია, აუცილებლად შენი ცემა ან დაბმა მოუნდებათ, ან კიდევ დადგებიან და ანძრევენ, თან შენს ფეხსაცმელებს უყურებენ – რა არის ამაში საინტერესოო.

ჩემზე რას ფიქრობდა? არა მიშავდა, თუმცა ეგონა, რომ თავს უფრო დიდხანს შევიკავებდი.

– Much need[7], – თქვა და თან თითებს შორის ნაზად არხევდა ჩემს დანაყრებულ ასოს. თურმე თავაზიანი კაცის შთაბეჭდილება დამიტოვებია.

– You look quiet[8], – მითხრა შემდეგ. ცოტა არ იყოს, ცდებოდა, მაგრამ ისიც მართალი იყო, რომ დიდებულად დამამშვიდა. სამი ათასი ბატი მივეცი – როგორც მახსოვდა, კარგი ფასი უნდა ყოფილიყო. მისი რეაქციით მივხვდი, რომ მართლაც კარგი ფასი იყო.

– კროპ კჰუნ კჰატ! – წარმოთქვა და გულწრფელად გამიღიმა, შეტყუპებული ხელები შუბლთან მიიტანა. მერე ხელი ჩამკიდა და გასასვლელამდე მიმაცილა. კართან ერთმანეთს ლოყაზე რამდენჯერმე ვაკოცეთ.

კიბეზე ასვლისას ჟოზიანს შევეფეთე, რომელსაც ქვემოთ ჩამოსვლა ვერ გადაეწყვიტა. საღამოსთვის შავი, ოქროსფერი არშიით გაწყობილი, გრძელი ბლუზა ჩაეცვა, თუმცა ეს ხიბლის

ნასახსაც არ მატებდა. სავსე, გონიერი სახით ისე მომჩერებოდა, წამწამებსაც არ ახამხამებდა. შევნიშნე, თავი დაებანა. არა, უშნო არ იყო, ლამაზიც კი ეთქმოდა – ერთ დროს მისნაირი ლიბანელი ქალები მომწონდა კიდეც – თუმცა სულით ხორცამდე ბოროტი ადამიანის გამოხედვა ჰქონდა. იოლად წარმოვიდგენდი, როგორ აფრქვევდა საკუთარ პოლიტიკურ შეხედულებებს, თუმცა, როგორც არ უნდა მომენდომებინა, მასში თანაგრძნობის ნიშან-წყალსაც კი ვერ აღმოვაჩენდი. ამ ქალისთვის სათქმელი მეც არაფერი მქონდა. თავი დავხარე. ისევ თვითონ გამომელაპარაკა, მგონი, ოდნავ დარცხვენილი:

– ქვემოთ რამე საინტერესო ხდება? – იმდენად მაღიზიანებდა, კინაღამ ვუპასუხე, ბოზების ბარია-მეთქი, მაგრამ ბოლოს მაინც ვიცრუე. ეს უფრო ადვილი იყო:

– არა, არ ვიცი, სილამაზის სალონი უნდა იყოს...

– ვახშამსა და წარმოდგენაზე არ წასულხართ, – შენიშნა ამ ნაბოზარმა.

– არც თქვენ, – არც მე დავრჩი ვალში.

ამჯერად პასუხის გაცემა დააყოვნა, საძაგლად იმანჭებოდა.

– არა, სულაც არ მომწონს ასეთი რამეები, – განაგრძო ხელის აქნევით, რასინის გმირისებურად რომ გამოუვიდა, – ეს ტურისტების საქმეა....

ამით რისი თქმა უნდოდა? აქ ყველაფერი ტურისტების საქმე იყო. კიდევ ერთხელ შევიკავე თავი, რომ მისთვის სიფათი მუშტით არ მიმენგრია. შუა კიბეზე იდგა და გზას მიღობავდა. რა მექნა, მოვითმინე. როცა გარემოებები მოითხოვდა, გულისშემძვრელი ეპისტოლეების ავტორს, წმინდა იერონიმეს თურმე ჭეშმარიტად ქრისტიანული მოთმინების გამოჩენა შეეძლო. აი, ამიტომ შერაცხეს იგი დიდ წმინდანად და ეკლესიის მამად.

ამ ქალის აზრით, „ტრადიციული ტაილანდური ცეკვები“ სწორედ ჟოზეტსა და რენეს შეეფერებოდა, რომლებიც სულის სიღრმეში ალბათ გოიმებად მიაჩნდა. გული გადამიქანდა, როცა მივხვდი: ჩემში მოკავშირეს ეძებდა. მალე ქვეყნის შუაგულისკენ დავიძვრებოდით, სადილობისას ორ ნაწილად გავიყოფოდით და სხვადასხვა მაგიდას მივუსხდებოდით. დრო

იყო, საკუთარი ბანაკი ამერჩია.

– ჰოო, – ვთქვი ხანგრძლივი დუმილის შემდეგ.

იმავე წამს, თითქოს მიწიდან ამოძვრაო, თავზე რობერი წამოგვადგა. კიბეზე ჩამოსვლა უნდოდა. გზა მოხერხებულად დავუთმე და რამდენიმე საფეხურიც ამოვიარე. სანამ რესტორანს მივაშურებდი, შემოვბრუნდი: ჟოზიანი გაშეშებული იდგა და თვალს არ აცილებდა რობერს, რომელიც მასაჟის სალონისკენ ფართო ნაბიჯებით მიემართებოდა.

ბაბეტი და ლეა ბოსტნეულით სავსე თასებთან დაფუსფუსებდნენ. სანამ ადგილობრივ ბატატს გადავიღებდი, ნაცნობობის ნიშნად, თავი სულ ოდნავ დავუკარი. ტრადიციულ ტაილანდურ ცეკვებზე ალბათ მათაც ცხვირი აიბზუეს და არ წავიდნენ. მაგიდასთან დაბრუნებულმა შევნიშნე, რომ ეს ორივე გოგჩო ჩემგან რამდენიმე მეტრში იჯდა. ლეას მაისური წარწერით „Rage against the machine“ და მუხლებამდე მოტმასნილი ჯინსი ეცვა. ბაბეტს რაღაც უფორმო ჩაეცვა, სხვადასხვა ფერის აბრეშუმის ზოლებისა და გამჭვირვალე ქსოვილისგან რომ შედგებოდა. გაცხოველებით ლაქლაქებდნენ. როგორც მომეჩვენა, ნიუ-იორკის სასტუმროებს ახსენებდნენ. გავიფიქრე, გინდა ერთის, გინდა მეორის ცოლად მოყვანა სრული კატასტროფა იქნება-მეთქი. სხვა მაგიდასთან ხომ არ გადავმჯდარიყავი? არა, ეს უზრდელობად ჩამეთვლებოდა. ისე დავჯექი, რომ მათთვის ზურგი შემექცია, ვახშამი გადავსანსლე და ნომერში ავედი.

როგორც კი აბაზანაში ჩაწოლა დავაპირე, საიდანღაც ტარაკანი გამოძვრა. სწორედ მისი გამოძრომის დრო იყო – უკეთესს რას ინატრებდი! ეს ონავარი კაფელზე სწრაფად მიცოცავდა. თვალებით ფლოსტის ძებნა დავიწყე, მაგრამ ნამდვილად ვიცოდი, რომ მისი გაჭყლეტა გამიჭირდებოდა. რა აზრი ჰქონდა ბრძოლას? ან ოონი რას გახდებოდა, მერე რა, თუ საოცრად ელასტიკური საშო ჰქონდა... ერთიანად ყველანი განწირულები ვიყავით. ტარაკნები ულამაზოდ და, როგორც ჩანს, არცთუ დიდი ხალისით წყვილდებიან, მაგრამ ისინი ამას ძალიან ხშირად აკეთებენ, მათი გენეტიკური მუტაციაც სწრაფად ხდება. ტარაკნებთან ჩვენ ვერაფერს გავაწყობთ.

სანამ გავიხდიდი, ოონს და მასთან ერთად ყველა ტაილანდელ მეძავს პატივი კიდევ ერთხელ მივაგე. ამ გოგოების საქმიანობა

იოლი ნამდვილად არ გახლდათ. არც ისე ხშირად ხვდებოდნენ მომხიბვლელი გარეგნობით გამორჩეულ მაგარ ბიჭებს, რომლებსაც გულწრფელად სურდათ, ორივეს ერთდროულად გაეთავებინათ. აღარაფერს ვამბობ იაპონელებზე – ამის გაფიქრებისთანავე გამაჟრჟოლა და ხელში „გიდ დუ რუტარი“ ავიღე. გავიფიქრე, ბაბეტი და ლეა ვერასდროს შეძლებდნენ, ტაილანდელი მეძავები ყოფილიყვნენ-მეთქი – ისინი ამის ღირსები არ იყვნენ. აი, ვალერი კი შეძლებდა. რაღაც ასეთი ნამდვილად ჩანდა ამ გოგოში, დიასახლისსაც რომ მოგაგონებდათ და ბოზსაც – რასაკვირველია, ორივეს პოტენციურად. სათნო, მეგობრული და სერიოზული იყო. აგრეთვე ჭკვიანიც. მართლაც ძალიან მომწონდა. ცოტა დავანძრიე – ისე, მსუბუქად, კითხვა რომ უფრო ნათელი გონებით დამეწყო. რამდენიმე წვეთიც კი გადმომეღვარა.

რადგან „რუტარი“ ტაილანდში გამგზავრების მსურველთა მომზადებას საკუთარ თავზე იღებდა, ეჭვსაც აქტიურად თესავდა და სავალდებულოდ თვლიდა, წინასიტყვაობაშივე ემხილებინა სექსუალური ტურიზმი – ეს ამაზრზენი მონათმფლობელობა. ზოგადად, გზამკვლევები დიდი უხიაგი ხალხის მოგონილი იყო, ვისაც ერთადერთი მიზანი ჰქონდა: უმცირესი სიხარულიც კი მოესპო იმ ტურისტებისთვის, რომლებიც მართლაც ჭირივით სძულდა. სხვათა შორის, მათ ყველაზე მეტად საკუთარი თავი უყვარდათ, თუ იმ სარკასტული ფრაზების მიხედვით ვიმსჯელებდით, ამ წიგნში უხვად რომ მიმოებნიათ – ასე, მაგალითად: „ოჰ, ჩემო მშვენიერო, ეს ყველაფერი ჰ-ჰ-იპების დროს უნდა გენახათ!..“ ყველაზე უსიამოვნო მაინც მკაცრი, მკვახე და მშრალი ტონი იყო, რომელშიც ცუდად შეფარული გულისწყრომა ჩანდა: „დიდად კდემამოსილები არა ვართ, მაგრამ პატაია არ მოგვწონს. არა, ეს მართლაც მეტისმეტია“. ოდნავ ქვემოთ ისინი „ღიპიან დასავლეთევროპელებს“ კიცხავდნენ, რომლებიც პატარა ტაილანდელ გოგოებთან ჩახუტებულები დასეირნობდნენ და თავი დიდ ვინმეებად მოჰქონდათ – ეს „პირდაპირ გულს ურევდათ“. ჰუმანისტი იდიოტები, ბრიყვი პროტესტანტები – აი, ვინ იყვნენ ისინი და აგრეთვე მათი „მეგობრების უმაგრესი გუნდი, რომელმაც დიდი წვლილი შეიტანა წიგნის მომზადებაში“ – ამ ხალხის თვითკმაყოფილი სიფათები უკანა ყდაზე გამოეფინათ. გულმოსულმა გზამკვლევი ოთახში მოვისროლე, კინაღამ „Sony“-ს

ტელევიზორს მოვარტყი და მერე ჯონ გრიშემის „ფირმა“ მორჩილად გადავშალე. ეს წიგნი ერთ-ერთ საუკეთესო ამერიკულ ბესტსელერად ითვლებოდა, ანუ ყველაზე უკეთ იყიდებოდა. მთავარი გმირი ახალგაზრდა, იმედისმომცემი ადვოკატი, მიმზიდველი გარეგნობის მქონე, შესანიშნავი ბიჭი იყო, რომელიც კვირაში ოთხმოცდაათ საათს მუშაობდა. ამ ნაგავის ავტორს, როგორც ჩანს, თავხედობა ეყო და მხოლოდ სცენარად გადაკეთება კი არ ჩაიფიქრა, კასტინგზეც კი იზრუნა – მთავარი გმირის როლი აშკარად ტომ კრუზისთვის იყო განსაზღვრული. მის ცოლსაც ვერაფერს დაუწუნებდი, მიუხედავად იმისა, რომ კვირაში ოთხმოც საათს მუშაობდა. არა, ამ შემთხვევაში, ნიკოლ კიდმანი არ გამოდგებოდა. ეს ხვეულთმიანის როლი არ გახლდათ, აქ ფენით დაყენებული ვარცხნილობა იყო საჭირო. ღვთის მადლით, ამ ორ გვრიტს შვილი არ ჰყავდა, რაც მძიმე, სულისშემძვრელი სცენებისგან გვიხსნიდა. ეს მძაფრსიუჟეტიანი რომანი იყო, ყოველ შემთხვევაში, ზომიერად მძაფრსიუჟეტიანი მაინც: მეორე თავიდანვე ნათელი ხდებოდა, რომ ფირმის ხელმძღვანელები ნაბიჭვრები იყვნენ და მთავარი გმირი ბოლოს აუცილებლად გადარჩებოდა – სხვათა შორის, საფრთხე არც მის ცოლს ელოდა. შუა ნაწილში კი, იმის საჩვენებლად, რომ არ ხუმრობდა, ავტორი რამდენიმე მეორეხარისხოვან დადებით პერსონაჟს გაწირავდა. მხოლოდ ის იყო გასარკვევი, კერძოდ რომლებს გაიმეტებდა – კითხვის გაგრძელება ალბათ ამისთვის ღირდა კიდეც. იქნებ ავტორი სულაც მთავარი გმირის მამას შელეოდა: მას საქმე ისედაც ცუდად მისდიოდა, თანამედროვე მენეჯმენტს ფეხს ვერ უწყობდა და გული მიგრძნობდა, რომ წინ დიდი გზა აღარ ედო.

6.

ვალერიმ ბავშვობა ტრემევანში გაატარა, გენგანის ჩრდილოეთით რამდენიმე კილომეტრში მდებარე პატარა სოფლურ დასახლებაში. 70-იან წლებში და აგრეთვე 80-იანების დასაწყისში მთავრობამ და ადგილობრივმა ხელისუფლებამ ბრეტანში ღორის ხორცის წარმოების მძლავრი ცენტრის შექმნა განიზრახეს, რომელსაც კონკურენცია დიდი ბრიტანეთისა და დანიისთვის უნდა გაეწია. ახალგაზრდა ფერმერებს – რომელთა

რიცხვში ვალერის მამაც შედიოდა – მთავრობამ მძლავრი წარმადობის სამეურნეო ობიექტების შექმნისკენ უბიძგა, მათაც მსხვილ-მსხვილი კრედიტები აიღეს ბანკ „კრედიტ აგრიკოლში“. 1984-ში ღორის ხორცის ფასმა დაცემა დაიწყო. ვალერის მაშინ თერთმეტი წელი შეუსრულდა. გონიერი გოგო იყო, ცოტა მარტოსული – გენგანის კოლეჯში კარგ მოსწავლედ ითვლებოდა. მეექვსე კლასში გადადიოდა. მის უფროსს ძმას, რომელიც ასევე კარგი მოსწავლე გახლდათ, გამოსაშვები გამოცდები ჩაებარებინა და აგრონომიული მიმართულების მოსამზადებელ კურსზეც ჩაწერილიყო რენის ლიცეუმში.

ვალერის კარგად ახსოვდა 1984 წლის შობა. მამამისმა მთელი დღე FNSEA-ს[9] ბუღალტერთან ერთად გაატარა. საშობაო ვახშამზე თითქმის ხმა არ ამოუღია. დესერტის დროს, ორი ჭიქა შამპანურის მერე, ვაჟიშვილს მიმართა: „არ გირჩევ ამ ფერმაში მუშაობის გაგრძელებას. ოცი წელია, დილაუთენია ვდგები და საქმეს საღამოს რვა-ცხრა საათზე ვამთავრებ. მე და დედაშენს ადამიანურად ერთხელაც არ დაგვისვენია. აი, ახლა რომ ავდგე და ფერმა გავყიდო, მთელი თავისი დანადგარებითა და მოწყობილობებით, აღებული ფული კი სასტუმროების ბიზნესში ჩავდო, დარჩენილ ცხოვრებას უდარდელად გავატარებ – მზის გულზე კოტრიალში“.

მომდევნო წლების განმავლობაში ღორის ხორცის ფასი ისევ ეცემოდა. ფერმერები მანიფესტაციებს აწყობდნენ, რომელთა დროს სრულიად უსარგებლო ძალადობასაც მიმართავდნენ. ერთხელ „ინვალიდების“ მოედანზე ტონობით ნაკელი დაღვარეს, პალე-ბურბონის წინ კი ყელი რამდენიმე ღორს გამოსჭრეს. 1986 წლის ბოლოს მათ დასახმარებლად მთავრობამ სასწრაფო ზომების მიღება გადაწყვიტა და დადგენილებაც გამოსცა, რის შემდეგაც ამ ფერმერების ხელშესაწყობად გარკვეული გეგმა შეიმუშავა. 1987 წლის აპრილში ვალერის მამამ მთელი მეურნეობა ოთხ მილიონ ფრანკზე ცოტა მეტად გაყიდა. სამი მილიონით იყიდა დიდი ბინა სენ-კე-პორტრიეში, სადაც ოჯახთან ერთად გადასახლდა და, სამი ერთოთახიანი – ტორემოლინოსში. დარჩენილი მილიონი ფრანკი საინვესტიციო ფონდებში ჩადო. გარდა ამისა, ბავშვობის ოცნებაც აისრულა – პატარა იახტა შეიძინა. გაყიდვის აქტს ხელი ნაღვლიანად და, ცოტა არ იყოს, გულისტკივილით მოაწერა. ახალ მეპატრონეს, წარმოშობით ლანიონელ, ოცდასამი წლის უცოლო ახალგაზრდას, რომელსაც აგრონომიული ფაკულტეტი

დაემთავრებინა, ფერმერების ხელშეწყობის გეგმის ჯერ კიდევ სჯეროდა. ამ დროს ვალერის მამა ორმოცდარვა წლისა იყო, მისი ცოლი კი – ორმოცდაშვიდისა. ცხოვრების საუკეთესო წლები ამ უსარგებლო საქმისთვის შეეწირათ. ისინი ისეთ ქვეყანაში ცხოვრობდნენ, სადაც წარმოებაში განხორციელებულ კაპიტალდაბანდებებს სპეკულაციურ ინვესტიციებთან შედარებით არანაირი უპირატესობა არ გააჩნდა – კაცმა ეს მხოლოდ ახლა გაიგო. პირველივე წელს ერთოთახიანების გაქირავებამ უფრო მეტი შემოსავალი მოუტანა, ვიდრე ჯაფაში გატარებულმა წლებმა. ჰოდა, იჯდა და კროსვორდებს ავსებდა, ყურეში იახტით სეირნობდა, ზოგჯერ თევზაობდა კიდეც. ცოლი ყოველმხრივ მხარში ამოუდგა, ახალ ცხოვრებას ალღო სწრაფად აუღო: ისევ გაუჩნდა წიგნის კითხვის, კინოში სიარულის, სეირნობის სურვილი.

ფერმა რომ გაყიდეს, ვალერი თოთხმეტი წლისა იყო. მაკიაჟის გაკეთება სულ ახალი დაწყებული ჰქონდა. სააბაზანოს სარკეში აკვირდებოდა, როგორ ევსებოდა და უმრგვალდებოდა მკერდი. სოფლიდან გადასვლის წინა დღეს ფერმაში დიდხანს სეირნობდა. მთავარ საღორეში ათამდე ღორი დარჩენილიყო, რომლებიც ნაზი ღრუტუნით შემოეხვივნენ. იმავე საღამოს ისინი ბითუმად შემსყიდველს უნდა წაეყვანა, მომდევნო დღეებში ყველას დაკლავდნენ კიდეც.

მერე უცნაური ზაფხული დადგა. სენ-კე-პორტრიე, ტრემევანთან შედარებით, ნამდვილი ქალაქი იყო. ახლა უკვე აღარ შეეძლო გარეთ გამოსულიყო და უწინდებურად ბალახზე წამოკოტრიალებულიყო, ფიქრებით ღრუბლებში ელივლივა, მდინარის ბუტბუტისთვის ესმინა. დამსვენებლებს შორის ბიჭებიც ერივნენ, რომლებიც გავლისას თვალს აყოლებდნენ ხოლმე. თვითონ ვერასდროს ახერხებდა, რომ დაძაბულობა მთლიანად მოეხსნა. აგვისტოს ბოლოს ბერენისი გაიცნო – გოგო, რომელიც სენ-ბრიეს ლიცეუმში მისი თანაკლასელი უნდა გამხდარიყო. ბერენისი მასზე ერთი წლით უფროსი იყო, უკვე მაკიაჟს იკეთებდა, ცნობილი ბრენდების ქვედაკაბებს იცვამდა. ლამაზი, თხელი სახე და გრძელი, საოცარი ფერის თმა ჰქონდა: მცხრალი ცეცხლისფერი. გოგოებმა სენ-მარგერიტის პლაჟზე სეირნობა ჩვევად გაიხადეს, წასვლამდე კი ტანსაცმელს ვალერის საძინებელში იცვლიდნენ ხოლმე. ერთ დღეს, როცა ვალერიმ ლიფი მოიხსნა, დაინახა: ბერენისი იდგა და მის ძუძუებს თვალს არ აცილებდა. იცოდა, რომ მართლაც

დიდებული მკერდი ჰქონდა: მრგვალი, მაღალი, ისეთი სავსე და მკვრივი, ბუნებრივი ნამდვილად არ გეგონებოდათ. ბერენისმა ხელი გაიშვირა და თითები სულ ოდნავ შეახო, მერე ძუძუსთავზეც მოუსვა. ვალერიმ პირი გააღო და როგორც კი ბერენისის ტუჩები მიუახლოვდა, თვალები დახუჭა. კოცნას მთლიანად მინებდა. უკვე ერთიანად დასველებულიყო, სანამ ბერენისი ქვემოთ ხელს ჩაუცურებდა. ყველაფერი სასწრაფოდ გაიძრო, საწოლზე დავარდა და ფეხები გადაშალა. ბერენისმა მის წინ ჩაიმუხლა, ტუჩები ფეხებს შორის მიადო. ვალერის მუცელში ცხელმა ნაკადებმა დაუარა. მოეჩვენა, თითქოს ცის უკიდეგანო სივრცეში დაფარფატებდა. ეჭვადაც არ ჰქონია, რომ ასეთი სიამოვნება საერთოდ არსებობდა.

მთელი ზაფხული ამით იქცევდნენ თავს. ჯერ ნაშუადღევს, პლაჟზე წასვლამდე ერთობოდნენ, მერე გაიქცეოდნენ და მზის გულზე წამოგორდებოდნენ ხოლმე. ვალერი გრძნობდა, როგორ ნელ-ნელა ერეოდა სურვილი მთელ სხეულში. ამ დროს ლიფს იხსნიდა, რათა ბერენისი თავისი ძუძუების ცქერით დაეტკბო. ცოტაც და თითქმის სირბილით ბრუნდებოდნენ საძინებელში და ისევ უნაპირო ნეტარების ტალღებში ეშვებოდნენ.

ლიცეუმში სწავლის პირველივე კვირიდან ბერენისმა ვალერისგან თავი შორს დაიჭირა, მასთან ერთად შინ დაბრუნებასაც გაურბოდა, ცოტა ხანში კი ვიღაც ბიჭთან დაიწყო სიარული. განშორება ვალერიმ უმტკივნეულოდ გადაიტანა: ალბათ ასეც უნდა მომხდარიყოო. ყოველ დილით, როგორც კი თვალს გაახელდა, მასტურბირებას იწყებდა. ორგაზმს რამდენიმე წუთში აღწევდა. საოცარი და იოლად აღსასრულებელი რამ იყო, რაც ამ დროს მასში ხდებოდა და მთელ დღეს სიხარულით უვსებდა. ბიჭებთან საკმაოდ თავდაჭერილად იქცეოდა: ვაგზლის კიოსკში „Hot Video“-ს რამდენიმე ნომერი იყიდა, რის შემდეგაც უკვე კარგად იცოდა ადამიანის ანატომია, სასქესო ორგანოები, აგრეთვე სექსის ანა-ბანა, თუმცა ბალნიანი, დაკუნთული სხეულების ხილვისას მაინც მსუბუქი ზიზღი ეუფლებოდა, კაცების კანი სქელი და უხეში ეჩვენებოდა. სათესლეები, მოყავისფრო, დანაოჭებული ზედაპირით და ასო, წითლად მოპრიალებული თავით – დიდად მიმზიდველი არ გახლდათ. მიუხედავად ამისა, პემპოლის ღამის კლუბში გატარებული საღამოს მერე დამამთავრებელი კლასის ქერათმიან აყლაყუდას მაინც დაუწვა: დიდი ვერაფერი სიამოვნება მიიღო. ლიცეუმში სწავლის წლებში სხვებთანაც

არაერთხელ იწვა. ბიჭების შებმას რა უნდოდა – საკმარისი იყო, მოკლე ქვედაკაბა ჩაეცვა, ფეხი ფეხზე გადაედო და ზემოთ ღრმად გულამოჭრილი თუ სულაც გამჭვირვალე ბლუზა შემოეცვა – ძუძუები კარგად გამოეჩინა. ამ გამოცდილებებმა თითქმის ვერაფერი მისცა. არა, გონებით კი ხვდებოდა, როგორი საზეიმო და სასიამოვნო განცდა უნდა ყოფილიყო, რასაც ზოგიერთი გოგო განიცდიდა, როცა მამაკაცის ასო მის სხეულში ღრმად ეფლობოდა, მაგრამ თვითონ მსგავსსაც ვერაფერს გრძნობდა. რა თქმა უნდა, ამაში პრეზერვატივიც ხელს უშლიდა. რეზინის სუსტი, ნაწყვეტ-ნაწყვეტი შრაშუნი იმავე წამს რეალობასთან აბრუნებდა და მის გონებას საშუალებას არ აძლევდა, ვნების უძირო მორევში გადაშვებულიყო. ჰოდა, როცა გამოსაშვები გამოცდების დრო მოვიდა, მან თითქმის უარი თქვა ამ ყველაფერზე.

ათი წელი გავიდა, მაგრამ ბევრი არაფერი შეცვლილაო, გაიფიქრა გულდაწყვეტილმა, როცა „Bangkok palace“-ს ნომერში გაიღვიძა. სინათლე აანთო, სარკეში საკუთარი თავი შეათვალიერა. მკერდს სიმკვრივე შენარჩუნებოდა, ისევ ისე გამოიყურებოდა, როგორც ათი წლის წინ. ტრაკიც კოხტად მომრგვალებოდა, თუმცა ოდნავადაც არ შესქელებოდა. მართლაც ულამაზესი სხეული ჰქონდა. მიუხედავად ამისა, სანამ სასაუზმოდ ჩავიდოდა, მაინც ფართო სპორტული სვიტერი და განიერი შორტი ჩაიცვა. კარის დაკეტვამდე სარკეში საკუთარი თავი ბოლოჯერ შეათვალიერა: რაღაც ისეთი სახე ჰქონდა, სასიამოვნო და მეტი არაფერი. არც მხრებზე უწესრიგოდ დაყრილი შავი, სწორი თმა, არც მუქი ყავისფერი თვალები განსაკუთრებულ მომხიბვლელობას არ მატებდა. უფრო მიმზიდველი გახდებოდა, თუ შესაფერის მაკიაჟს გაიკეთებდა, თმას სხვანაირად დაივარცხნიდა, ვიზაჟისტთან ივლიდა. მისი ასაკის ქალების უმრავლესობა ამ ყველაფერს კვირაში რამდენიმე საათს მაინც უთმობდა. ვალერის არ ეგონა, ეს მცდელობები თუ დიდ რამეს შეცვლიდა. სინამდვილეში მას მხოლოდ კაცების ცდუნების სურვილი აკლდა.

სასტუმროდან შვიდ საათზე გამოვედით. მოძრაობა უკვე საკმაოდ გახშირებულიყო. ვალერიმ თავი დამიქნია და მოპირდაპირე მხარეს, ჩემს რიგში დაჯდა. ავტობუსში არავინ საუბრობდა. ნაცრისფერი მეგაპოლისი ნელ-ნელა იღვიძებდა. გადავსებულ ავტობუსებს შორის სკუტერები მიმოქროდნენ, რომლებზეც ახალგაზრდები წყვილ-წყვილად

შემომსხდარიყვნენ, ზოგჯერ დედას შვილიც მიეკრა გულზე. მსუბუქი ნისლი ჯერ კიდევ ეფინა მდინარისპირა ქუჩაბანდებს. მალე მზე დილის ღრუბლებს გადაყრიდა და ჩამოცხებოდა. ნონტჰაბურთან ქალაქური ტიპის დასახლება ოდნავ შეთხელდა, ჩვენ კი ბრინჯის პირველი პლანტაციები შევნიშნეთ. ტალახში ჩაფლული კამეჩები ავტობუსს ზუსტად ისე აყოლებდნენ მზერას, ძროხებს რომ სჩვევიათ. ეკოლოგების მხრიდან ჩოჩქოლის ხმა მოისმა: ალბათ კამეჩებისთვის ორიოდე სურათის გადაღება თუ სურდათ.

პირველად კანჩანაბურში გავჩერდით – ქალაქში, რომელსაც ყველა გზამკვლევი ერთხმად ახასიათებს, როგორც მხიარულსა და სიცოცხლით სავსეს. „მიშლენის“ მიხედვით, ის „დიდებული ადგილია მოგზაურობის დასაწყებად, რადგან მთელი შემოგარენის დათვალიერებაა შესაძლებელი“. „რუტარის“ თანახმად კი, იგი „დასაბანაკებლად არის ხელსაყრელი“. ჩვენს პროგრამაში მატარებლით გასეირნებაც შედიოდა რამდენიმეკილომეტრიან „სიკვდილის გზაზე“, რომელიც მდინარე კვაის გასწვრივ მიიკლაკნებოდა. აქამდე ვერაფრით გავუგე თავი და ბოლო მდინარე კვაის ამბავს, ახლა კი ვიდექი და გამყოლის განმარტებებს ყურადღებით ვისმენდი. საბედნიეროდ, რენე, რომელსაც „მიშლენი“ წამოეღო, მის ნათქვამს დაბეჭდილ ტექსტს ადარებდა და მეგზურს ზოგჯერ რაღაც-რაღაცეებს უსწორებდა კიდეც. როგორც გაირკვა, 1941 წელს ომში ჩაბმულმა იაპონელებმა რკინიგზის აშენება გადაწყვიტეს, სინგაპური და ბირმა ერთმანეთთან რომ დაეკავშირებინათ, უფრო შორეულ მიზნად კი ინდოეთში შეჭრა ჰქონდათ. ამ გზას მალაიზიასა და ტაილანდზე უნდა გაევლო. ტაილანდელები რაღას აკეთებდნენ მეორე მსოფლიო ომის დროს? არც არაფერს. „ნეიტრალიტეტს“ ინარჩუნებდნენ, – თავშეკავებით მიპასუხა სონმა. რენემ კი განავრცო: სინამდვილეში, მათ იაპონელებთან სამხედრო შეთანხმება გაუფორმებიათ, ხოლო მოკავშირეებისთვის ომი არ გამოუცხადებიათ. ბრძნული გადაწყვეტილებაა, აბა რა! მათ კიდევ ერთხელ გამოუვლენიათ ის საყოველთაოდ განთქმული „მოქნილობა“, რამაც ორ საუკუნეზე ცოტა მეტი ხნის განმავლობაში საფრანგეთსა და ინგლისს შორის გამოჭყლეტილებს საშუალება მისცა, ორივე კოლონიზატორს ხელიდან დასხლტომოდნენ და ერთადერთ ქვეყნად დარჩენილიყვნენ მთელ სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიაში,

რომელიც კოლონია არასდროს ყოფილა.

1942 წელს მდინარე კვაის სექტორში სამუშაოები მაინც დაიწყო. აქ 60 000 სამხედრო ტყვეს მოუყარეს თავი: ინგლისელებს, ავსტრალიელებს, ახალზელანდიელებსა და ამერიკელებს, ასევე „განუსაზღვრელი“ რაოდენობის აზიელ კატორღელს. 1943 წლის ოქტომბერში რკინიგზის მშენებლობა დასრულდა, მაგრამ 60 000-მა სამხედრო ტყვემ ჭირი მოგჭამათ – განუწყვეტელი შიმშილის, საშინელი კლიმატური პირობებისა და იაპონელებისთვის დამახასიათებელი ბუნებრივი სისასტიკის წყალობით. ცოტა ხანში მოკავშირეთა დაბომბვებმა მდინარე კვაიზე გადებული ხიდი – ინფრასტრუქტურის ძირითადი ელემენტი – გაანადგურა, რის შედეგადაც რკინიგზა სრულიად გამოუსადეგარი გახდა. ბოლოს აღმოჩნდა, რომ ამდენი ხალხი სულ ტყუილუბრალოდ ჩაიხოცა. მას შემდეგ მდგომარეობა ოდნავადაც არ შეცვლილიყო: პირდაპირი სარკინიგზო კავშირი სინგაპურსა და დელის შორის ისევ განუხორციელებელი რჩებოდა.

გუნება გამიფუჭდა, როცა „JEATH Museum“-ს ვესტუმრეთ – ის მოკავშირე სამხედრო ტყვეების აუტანელი ტანჯვის სახსოვრად გაეხსნათ. გავიფიქრე, რა თქმა უნდა, ეს ყველაფერი სამწუხაროა, მაგრამ მეორე მსოფლიო ომის დროს ამაზე უარესი რამეებიც მომხდარა-მეთქი. თავში ამ აზრმაც გამიელვა: ეს ტყვეები რუსები ან პოლონელები რომ ყოფილიყვნენ, ამხელა ამბავი ნამდვილად არ ატყდებოდა.

მოგვიანებით იძულებული გავხდი, მოკავშირე სამხედრო ტყვეების სასაფლაოც მომენახულებინა – მათ ხომ, ასე ვთქვათ, თავი გაწირეს. აბსოლუტურად ერთნაირი თეთრი ჯვრების მწკრივებით, აქაურობა ღრმა სევდას იწვევდა. „ომაჰა ბიჩი“ გამახსენდა, რომელმაც თავის დროზე ასევე ვერაფრით განმაცვიფრა და, სიმართლე რომ ვთქვა, რომელიღაც თანამედროვე ხელოვანის ინსტალაცია მომაგონა. „ამ ადგილას,“ – გავიფიქრე გულისტკივილით, რომელიც არც იმდენად დიდი უნდა ყოფილიყო, – „დემოკრატიას უამრავი ბრიყვი შეეწირა“. მდინარე კვაის სასაფლაო ბევრად უფრო პატარა გახლდათ, საფლავებსაც კი დაითვლიდი, თუმცა ამაზე მალევე ავიღე ხელი.

– თექვსმეტი ათასი არ იქნება, – დავასკვენი ხმამაღლა.

– მართალი ხარ, – შემატყობინა რენემ, რომელიც ისევ გზამკვლევ „მიშლენს“ მოათრევდა, – გარდაცვლილების რიცხვი, სავარაუდოდ, თექვსმეტი ათასი უნდა იყოს, თუმცა ამ სასაფლაოზე მხოლოდ ხუთას ოთხმოცდაორი საფლავია. მათ მიიჩნევენ (თან თითს აყოლებდა) „დემოკრატიისთვის თავდადებულ ხუთას ოთხმოცდაორ მოწამედ“.

როცა ათი წლისამ მესამე ვარსკვლავი დავიმსახურე თხილამურებით სრიალში, საფუნთუშეში შევედი და დიდი მოვლენა „გრან მარნიეს“ არომატიანი ბლითებით აღვნიშნე. ეს მარტოსული ბიჭის დღესასწაული იყო – არავინ მყავდა, ვისაც სიხარულს გავუზიარებდი. იმხანად მამაჩემთან, შამონიში ყოველ წელს ჩავდიოდი. ის მაღალმთიან ზონაში გამცილებელი იყო და გამოცდილი ალპინისტის სახელიც ჰქონდა. თავისნაირი მეგობრები ჰყავდა: გულადი, გამბედავი კაცები. მათ გარემოცვაში თავს მაინცდამაინც კარგად ვერ ვგრძნობდი. საერთოდ, კაცებთან თავი კარგად არასდროს მიგრძნია. თერთმეტი წლის ვიყავი, როცა გოგონამ თავისი ფუსუსუნა პირველად მაჩვენა. უმალვე აღვფრთოვანდი და მოვიხიბლე ამ საოცარი, შუაში გადაპობილი, პაწია ორგანოთი. ღინღლი თითქმის არ ჰქონდა – ჩემი ტოლი იყო, მარტინი ერქვა. დიდხანს იწვა ფეხებგადაშლილი, საცვლის უბე გვერდით გადაეწია და თითებით ეჭირა, რათა ყველაფერი კარგად დამენახა, მაგრამ ხელი წავატანე თუ არა, დაფრთხა და გაიქცა. თითქოს სულ ახლახან მოხდა ეს ამბავი. არა მგონია, მას შემდეგ დიდად შევცვლილიყავი. გოგოების ფუსუსუნებით მგზნებარე გატაცება სულ ოდნავადაც არ გამნელებია – ამაში ჩემს ერთ-ერთ ბოლოო ნამდვილ ადამიანურ თვისებას ვხედავდი. აი, დანარჩენს რაც შეეხება, თავს ვერაფერზე დავდებდი.

ავტობუსში დაბრუნებულებს ცოტა ხანში სონმა მოგვმართა. ახლა ღამის გასათევი ადგილისკენ მივემართებოდით, რომელიც სრულიად განსაკუთრებული იქნებოდა, – ეს ბოლოო სიტყვები მან ხაზგასმით წარმოთქვა. არა ტელევიზორი, არა ვიდეო, არა ელექტროენერგია – უბრალოდ, სანთლები, არა საშხაპე – მის ნაცვლად, მდინარის წყალი, ლეიბების ნაცვლად კი – ჭილოფები. ესეც ბუნებასთან დაბრუნება! ჩემთვის აღვნიშნე, რომ დედა ბუნების წიაღში ეს დაბრუნება, უმთავრესად, მთელი რიგი შეზღუდვებით გამოიხატებოდა. აი, ეკოლოგები კი – რომლებსაც, როგორც მატარებლით

მგზავრობისას მოვკარი ყური, ერიკი და სილვი ერქვათ – მოუთმენლობისგან კბილებს აკაწკაწებდნენ.

– საღამოს ფრანგული სამზარეულო, – ლოგიკურ კავშირს მოკლებული განცხადებით დაასრულა გამოსვლა სონმა, – ახლა ტაილანდური კერძების მირთმევა. პატარა რესტორანი. მდინარის სანაპირო.

მშვენიერი ადგილი იყო. მაგიდებს ხეების ჩრდილი ეფინა. შესასვლელის სიახლოვეს, მზით გაჩახჩახებულ აუზში კუები და ბაყაყები დაცურავდნენ. ვიდექი და ბაყაყებს დიდხანს ვაკვირდებოდი, ისევ ის მიკვირდა, როგორ უცნაურად მრავლდებოდნენ ცოცხალი არსებები აქაურ კლიმატში. სიღრმეში მოთეთრო თევზები ირეოდნენ. უფრო ზემოთ წყლის შროშანები და დაფნიები დალივლივებდნენ. შროშანებს ათასი ჯურის მწერი განუწყვეტლივ აფრინდებოდა. კუები კი ამ ყველაფერს მათი მოდგმისთვის დამახასიათებელი უშფოთველობით ადევნებდნენ თვალს.

სონმა გამაფრთხილა, სადილი უკვე დაიწყოო. დარბაზისკენ გავემართე, იქვე, მდინარის ნაპირას. ორი მაგიდა გაეშალათ, თითო – ექვს კაცზე. ყველა ადგილი დაკავებული აღმოჩნდა. მსუბუქი პანიკით შეპყრობილმა მიმოვიხედე, თუმცა რენე უმალვე მხსნელად მომევლინა.

– რა პრობლემაა, ჩვენს მაგიდასთან მოდით! – სულგრძელად მიმიპატიჟა, – თეფშს და დანა-ჩანგალს კუთხეში ჩავამატებთ.

იმ მაგიდას მივუჯექი, რომელსაც, ასე ვთქვათ, „შემდგარი წყვილები“ უსხდნენ: ეკოლოგები, ნატუროპათები – ამ შემთხვევის წყალობით შევიტყვე, რომ მათ ალბერი და სიუზანი ერქვათ – და ორი ხანდაზმული მეძეხვე. მალევე დავრწმუნდი: ამგვარი დაჯგუფება ადამიანებს შორის ნამდვილი სიახლოვით კი არ იყო განპირობებული, არამედ მაგიდასთან ადგილის სწრაფად არჩევის აუცილებლობით. წყვილები ინსტინქტურად გაერთიანდნენ, როგორც ექსტრემალურ სიტუაციებში სჩვეოდათ. ეს სადილი ხომ მხოლოდ ერთმანეთის შეთვალიერების პირველი რაუნდი გახლდათ.

თავიდან საუბარი სხვადასხვა სახის მასაჟის ირგვლივ წარიმართა, რაც ნატუროპათებს ასე ეძვირფასებოდათ. წინა საღამოს ალბერსა და სიუზანს ტრადიციული ცეკვები

გამოეტოვებინათ და სანაცვლოდ დიდებული ზურგის მასაჟი გაეკეთებინათ. რენეს ცოტა ეშმაკურად ჩაეღიმა, მაგრამ ალბერის გამომეტყველებამ უმალვე მიახვედრა, რომ მისი ღიმილი სრულიად უადგილო იყო.

– ტრადიციულ ტაილანდურ მასაჟს, – წამოენთო იგი, – საერთო არაფერი აქვს ათასგვარ სისულელესთან. ის იმ ცივილიზაციის ნაყოფია, რომელიც ასობით, გნებავთ, ათასობით წელს ითვლის და სხვათა შორის, მთლიანად შეესაბამება ჩინურ სწავლებას – აკუპუნქტურას, ნემსებით მკურნალობას.

ისინი თვითონაც აკეთებდნენ ამ მასაჟს, საკუთარ კაბინეტში, მონბელიარში, თუმცა, რასაკვირველია, ტაილანდელ ხელგაწაფულ მასაჟისტებთან ახლოსაც ვერ მოვიდოდნენ.

– გუშინ საღამოს კი, – დაასკვნა მან, – მართლაც კარგი გაკვეთილი მივიღეთ.

ერიკი და სილვი მოხიბლულები უსმენდნენ. რენემ უხერხულად ჩაახველა. მონბელიარელი წყვილი ეროტიკული თამაშებით გატაცებულს არაფრით არ ჰგავდა. ნეტავ ვის მოუვიდა თავში, რომ საფრანგეთი გარყვნილებისა და თავისუფალი სიყვარულის ქვეყნად გამოეცხადებინა? საფრანგეთი ხომ ყოველთვის საშინელი მოწყენილობის ქვეყანა იყო, საშინელი მოწყენილობისა და ბიუროკრატიზმის.

– მეც გამიკეთეს ზურგის მასაჟი, ბოლოს იმ გოგომ კვერცხებიც კი დამიზილა, – მორიდებულად ჩავერიე საუბარში. ამ დროს პირი აკაჟუს კაკლის ნაყოფით მქონდა გამოტენილი და არავის არაფერი გაუგონია სილვის გარდა, რომელმაც თავზარდაცემულმა შემომხედა. ლუდი მოვსვი და ყოველგვარი უხერხულობის გარეშე გავუსწორე თვალი: ნეტავ ამ ქალმა სირის წესიერად მოვლა-პატრონობა მაინც თუ იცოდა? არა, ეს უნდა დაემტკიცებინა. მე კი ყავას მშვიდად დაველოდებოდი.

– აქ მართლაც ისეთი კოხტა გოგოები არიან... – აღნიშნა ჟოზეტმა და პაპაიას ნაჭერს გადასწვდა, საერთო განწყობა კი კიდევ უფრო დაამძიმა. ყავა იგვიანებდა. რა უნდა ქნა სადილის ბოლოს, თუ სიგარეტის მოწევის უფლება არა გაქვს? ვიჯექი და მშვიდად ვაკვირდებოდი, როგორ ეუფლებოდა მოწყენილობა ყველას. საუბარი აქაური ჰავის ირგვლივ გამოთქმული ზოგადი მოსაზრებებით ძლივს მოვამთავრეთ.

მამაჩემი გამახსენდა, რომელიც ერთ დღეს დეპრესიამ ლოგინად ჩააგდო, ეს კი მისნაირი აქტიური ადამიანისთვის ნამდვილად საშინელება იყო. მეგობარი ალპინისტები, დარცხვენილნი და ამ უბედურების წინაშე სრულიად უმწეონი, გვერდიდან არ სცილდებოდნენ. ერთხელ თვითონვე ამიხსნა, ამდენს იმიტომ ვვარჯიშობ, რომ როგორმე გავითიშო და საერთოდ აღარაფერზე ვიფიქროო. თავისიც გაიტანა: დარწმუნებული ვარ, მთელი ცხოვრება ისე გალია, ადამიანური ყოფის არსზე სერიოზულად არც კი დაფიქრებულა.

7.

ავტობუსში სონმა საუბარი განაახლა. სასაზღვრო რეგიონი, რომელსაც ვუახლოვდებოდით, ნაწილობრივ ბირმელი ლტოლვილებით – კარენებით იყო დასახლებული. ისინი ხელს არავის უშლიდნენ. „კარენები კარგი ხალხია, – გვიხსნიდა სონი, – მამაცი ხალხი, ბავშვები კარგად სწავლობენ, არანაირი პრობლემა არ არის“. მათ საერთო არაფერი ჰქონდათ ზოგიერთ ჩრდილოელ ტომთან, რომლებსაც ამ მოგზაურობისას ვერ გადავეყრებოდით და, მისი აზრით, ამით არც არაფერს დავკარგავდით. ეს განსაკუთრებით აკჰას ხალხზე ითქმოდა, რომელსაც, სავარაუდოდ, დასანახად ვერ იტანდა. მთავრობის არაერთი მცდელობის მიუხედავად, აკჰები ვერაფრით შელეოდნენ ტრადიციულ საქმიანობას – ყაყაჩოს მოყვანას. ისინი თავისებურ ანიმიზმს აღიარებდნენ და თან ძაღლებს ჭამდნენ. „აკჰები ცუდი ხალხია, – გამოკვეთილად წარმოთქვა სონმა, – ყაყაჩოს მოყვანა და ხილის შეგროვება იციან, მეტი არაფერი. სკოლაში ბავშვები არაფერს აკეთებენ.“ მათზე უამრავი ფული იხარჯებოდა, მაგრამ სულ ამაოდ. „არარაობები არიან,“ – დაასკვნა მან, რითაც განზოგადების საოცარი უნარი გამოავლინა.

სასტუმროში მისვლისთანავე ცნობისმოყვარეობით შევათვალიერე ეს სახელგანთქმული კარენები, მდინარის პირას რომ დაფუსფუსებდნენ. ახლოდან, უავტომატოდ, სულაც არ ჰგავდნენ პირგამეხებულ მეომრებს – მაშინვე თვალში გეცემოდათ, რომ საკუთარ სპილოებს სულში იძვრენდნენ. მდინარეში ჭყუმპალაობა და სპილოების ზურგების წმენდა მათი ყველაზე დიდი სიხარული უნდა

ყოფილიყო. მართალია, ესენი მეამბოხე კარენები კი არა, ჩვეულებრივი კარენები იყვნენ, რომლებიც სწორედ კონფლიქტის ზონებიდან გამოიქცნენ, რადგან ამ უთავბოლობით გადაიღალნენ და ცოტა არ იყოს, თვით დამოუკიდებლობის მიმართაც გულგრილნი გახდნენ.

სასტუმროს ნომერში აღმოჩენილი ბროშურიდან კურორტის შესახებ ისტორიული ცნობები შევიტყვე – ეს ადგილი, უპირველეს ყოვლისა, ბერტრან ლე მოალის ულამაზეს თავგადასავალთან იგივდებოდა: თანამედროვე მოგზაურთა წინამორბედს აქაურობა შეჰყვარებოდა და 60-იანი წლების ბოლოს ამ ადგილას საბოლოოდ „გადმობარგებულიყო". მუხლჩაუხრელი შრომითა და აგრეთვე მეგობარი კარენების დახმარებით, ეს „ეკოლოგიური სამოთხე" შეექმნა, რომელსაც ახლა ტურისტები მსოფლიოს ყველა კუთხიდან სტუმრობდნენ.

მართლაც დიდებული ადგილი იყო. ორნამენტებიანი ტეკის ხის პატარა ქოხები ერთმანეთს ყვავილებში ჩაფლული დერეფნებით უკავშირდებოდა. ეს ყველაფერი კი მდინარის თავზე გამოკიდულიყო – ფეხქვეშ წყლის ძალუმ ფეთქვასაც იგრძნობდით. სასტუმრო ხეობის სიღრმეში ჩაედგათ, მდინარის ორივე ნაპირი კი გაუვალ ჯუნგლს დაეფარა. სწორედ იმ დროს, როცა ტერასაზე გამოვედი, ირგვლივ სრულმა სიჩუმემ დაისადგურა. მიზეზს რამდენიმე წამში ჩავწვდი: ყველა ჩიტმა ჭიკჭიკი ერთდროულად შეწყვიტა. ჯუნგლს უკვე ძილქუში აწვებოდა. ნეტავ რომელი დიდი მტაცებლები ბინადრობენ ამ ტყეში? ალბათ ბევრიც არაფერი, ორი-სამი ლეოპარდი თუ იქნება, გველები და ობობები კი მრავლად უნდა იყვნენ. მდინარის მეორე ნაპირას ერთი მაიმუნი ხიდან ხეზე ხტოდა, მერე კი უცებ წამოიკივლა, თითქოს რაღაცამ დაზაფრა და ერთი სული აქვს, თავისიანებთან სწრაფად მივარდესო.

ოთახში დავბრუნდი, სანთლები ავანთე. მცირე ავეჯი დამხვდა: ტეკის ხის მაგიდა, ხისგან გამოჩორკნილი ორი საწოლი, საძილე ტომრები და ჭილოფები. თხუთმეტი წუთის განმავლობაში მთელ სხეულზე დამცავ საშუალებას, „ხუთიდან ხუთს" მეთოდურად ვისვამდი. მდინარე კარგია, მაგრამ ხომ იცით, კოღოების მთელი ჯარი თავს დასტრიალებს. აქვე ლიმონბალახას ფირფიტაც აღმოვაჩინე, რომლის დადნობაც შეიძლებოდა – არა, სიფრთხილე ნამდვილად არ მაწყენდა.

როცა სავახშმოდ ჩავედი, უკვე დაღამებულიყო. ქოხიდან ქოხამდე ფერადი ნათურების ყვავილწნულები გადაეჭიმათ. ჩემთვის აღვნიშნე, ამ სოფელში ელექტროენერგიაც ყოფილა-მეთქი. უბრალოდ, ოთახებში მისი შეყვანა საჭიროდ არ მიეჩნიათ. წამით შევჩერდი და ჯებირს დავეყრდენი, რათა მდინარე შემეთვალიერებინა. მთვარე ამოსულიყო და წყალზე მისი ვერცხლისფერი შუქი ციმციმებდა. მოპირდაპირე მხარეს ბუნდოვნად მოჩანდა ჩაშავებული ჯუნგლი, საიდანაც დროდადრო რომელიღაც ღამეული ფრინველის ყრუ შეკივლება მოისმოდა ხოლმე.

ნებისმიერ ჯგუფს, რომელიც სამი წევრისგან მაინც შედგება, ორ მტრულ ბანაკად დაყოფის, ასე ვთქვათ, სპონტანური მიდრეკილება აქვს. ვახშამი შუა მდინარეში გამართულ მცურავ ბაქანზე მოგვართვეს. ამჯერადაც ორი მაგიდა გაეშალათ, მაგრამ თითო – რვა კაცზე. ერთ მაგიდასთან უკვე ეკოლოგები და ნატუროპათები ისხდნენ, მეორესთან კი – მარტოდ დარჩენილი ყოფილი მეძეხვეები. ნეტავ რას უნდა გამოეწვია ეს განხეთქილება? ალბათ სადილობისას მასაჟის ირგვლივ გაჩაღებულ სჯა-ბაასს, რომელსაც, სინამდვილეში, მშვიდად სულაც არ ჩაევლო. სხვათა შორის, სიუზანი, გრძელ ბლუზასა და სელის თეთრ შარვალში სადად გამოწყობილი – რაც შესანიშნავად უსვამდა ხაზს მის გამომშრალ ფორმებს – დილიდანვე სიცილს ვერ იკავებდა ჟოზეტის ყვავილებიანი კაბის დანახვისას. ასე იყო თუ ისე, გადაჯგუფება დაიწყო. ცოტა არ იყოს, ლაჩრულად შევანელე ნაბიჯი, რათა წინ ლიონელი გამეშვა – ჩემი მეზობელი თვითმფრინავსა და ახლა უკვე ბუნგალოშიც. მან გადაწყვეტილება ძალიან სწრაფად, თითქმის გაუცნობიერებლად მიიღო. მომეჩვენა, რომ ამ დროს პირადი სიმპათიით კი არ ხელმძღვანელობდა, არამედ ერთგვარი კლასობრივი სოლიდარობით („გაზ დე ფრანსში“ მუშაობდა და ამდენად, ფუნქციონერი გახლდათ, დანარჩენები კი ყოფილი წვრილი მოვაჭრეები იყვნენ), ან იქნებ განათლების დონესთან დაკავშირებული სოლიდარობითაც – ვინ იცის. რენემ შვებით ამოისუნთქა, როცა გვერდით მივუსხედით. გადაჯგუფების მოცემულ ეტაპზე ჩვენს გადაწყვეტილებას არსებითი მნიშვნელობა არ ჰქონდა: თუ სხვებთან დავსხდებოდით, ამით ყოფილი მეძეხვეების იზოლაციას თვალნათლივ დავადასტურებდით, ახლა კი უბრალოდ მაგიდებს შორის წონასწორობა აღვადგინეთ.

ბაბეტი და ლეაც მალევე მოვიდნენ და ოდნავადაც არ უყოყმანიათ, მეზობელ მაგიდას ისე მიუსხდნენ.

მოგვიანებით –კერძების ნაწილი უკვე სუფრაზე ეწყო – ბაქნის თავში ვალერიც გამოჩნდა და იქაურობას თვალი მოავლო: მის მზერაში მერყეობა იკითხებოდა. მეზობელ მაგიდასთან ორი ადგილი დარჩენილიყო, ბაბეტისა და ლეას გვერდით. ცოტა კიდევ იყოყმანა, მერე კი მტკიცე ნაბიჯით გამოემართა და მარცხნივ მომიჯდა.

ჟოზიანი ჩვეულებრივზე უფრო დიდხანს ემზადებოდა. სანთლების შუქზე მაკიაჟი ალბათ დიდი ტანჯვით გაიკეთა. შავი ხავერდის კაბას მართლაც ვერაფერს დაუწუნებდით – გულამოღებული კი იყო, მაგრამ არც იმდენად, რომ თვალში მოგხვედროდათ. ცოტა ხნით ისიც დაფიქრდა, მერე კი ვალერის პირისპირ დაჯდა.

ყველაზე ბოლოს რობერი მოვიდა, ფეხი ერეოდა – ვახშმობამდე თუ შეჟუჟუნდა, არც ისე დიდი ხნის წინ ხელში „მეკონგის“ ბოთლით დავინახე. ვალერის მარცხნივ მძიმედ დაეზღერთა. ახლომდებარე ჯუნგლიდან ხანმოკლე, სულისშემძვრელი კივილი მოისმა: რომელიმე პატარა ძუძუმწოვარს ალბათ სიცოცხლის უკანასკნელი წამები დაუდგა.

სონმა მაგიდებს შორის ჩამოიარა: ამოწმებდა, ყველაფერი რიგზე იყო თუ არა, მოხერხებულად თუ მოვეწყვეთ. თვითონ მძღოლთან ერთად ვახშმობდა – ასეთმა, ცოტა არ იყოს, არადემოკრატიულმა დაყოფამ ჟოზიანის უკმაყოფილება სადილობის დროსვე გამოიწვია. მე კი მგონია, რომ ეს ყველაფერი სონს ხელს აძლევდა, მიუხედავად იმისა, რომ ჩვენი საწინააღმდეგო არც არაფერი ჰქონდა. პირდაპირ კანიდან ძვრებოდა, თუმცა დიდხანს ფრანგულად საუბარი მაინც უჭირდა.

მეზობელ მაგიდასთან მხიარულად ჟღურტულებდნენ აქაურობის სილამაზეზე, იმ სიხარულზე, ბუნების წიაღში, ცივილიზაციისგან მოშორებით ყოფნას რომ მოაქვს, მარადიულ ღირებულებებზე და ა.შ.

– უმაგრესია, – მხარი აუბა დანარჩენებს ლეამ, – ნახეთ, ნამდვილ ჯუნგლში ვართ... თვალებს ვერ ვუჯერებ.

საერთო ენის გამონახვა ჩვენ უფრო გაგვიჭირდა. ჩემ წინ

ლიონელი იჯდა, რომელიც უშფოთველად ილუკმებოდა და საუბრის წამოწყება აზრადაც არ მოსდიოდა. აქეთ-იქით ნერვიულად ვიხედებოდი. უცებ ერთი ჩასუქებული, წვერიანი კაცი დავინახე, რომელიც სამზარეულოდან გამოვიდა და მიმტანები შეაფუცხუნა: ვინ უნდა ყოფილიყო, თუ არა თვით სახელოვანი ბერტრან ლე მოალი? აქამდე ყველაზე დიდ დამსახურებად იმას ვუთვლიდი, რომ კარენებს „გრატენ დოფინუას" მომზადება ასწავლა. უგემრიელესი კერძი გამოსვლოდათ: ღორის ხორცი სრულყოფილად შეებრაწათ, ერთდროულად რბილიც იყო და კრაწუნაც.

– ცოტა წითელი ნუნუა რას დაამშვენებდა... – მელანქოლიურად შენიშნა რენემ.

ჟოზიანმა ზიზღით მოპრუწა ტუჩები. სახეზე ეწერა, რასაც ფიქრობდა იმ ფრანგ ტურისტებზე, თავიანთი ნუნუას გარეშე მოგზაურობას გემოს რომ ვერ ატანენ.

ვალერი საკმაოდ მოუქნელად გამოექომაგა რენეს:

– ტაილანდურ კერძებს ღვინო საერთოდ არ უხდება, მაგრამ ამას კი მოუხდებოდა სულ ცოტა.

თვითონ მაინც მხოლოდ წყალს სვამდა.

– უცხოეთში ხომ იმისთვის მიდიხართ, რომ ადგილობრივი კერძები დააგემოვნოთ, ადგილობრივ ადათებს გაეცნოთ! – დასჭექა ჟოზიანმა, – თუ არ გნებავთ, სახლიდან ფეხსაც ნუ გადგამთ.

– გეთანხმებით! – დაუღრიალა რობერმა. ქალს სიტყვა შუაზე გაუწყდა, ენა ჩაუვარდა. მერე თავი ასწია და კაცს სიძულვილით შეხედა.

– იცით, აქაური კერძები მაინც ცოტა ცხარეა, – მორიდებულად აღიარა ჟოზეტმა, – თქვენ კი, არა მგონია, ეს მაინცდამაინც გაწუხებდეთ, – მომიბრუნდა, ალბათ ვითარების განსამუხტად.

– არა, რას ამბობთ, ჭკუას ვკარგავ ასეთ რამეებზე. რაც უფრო ცხარეა, მით მეტად მომწონს. პარიზშიც კი სულ ჩინური კერძებით ვიკვებები, – საჩქაროდ ვუპასუხე.

ჰოდა, საუბრის თემად უკვე ჩინური რესტორნები იქცა, რომლებიც ბოლო დროს პარიზში საკმაოდ მომრავლებულიყო.

ისინი ვალერისაც ძალიან მოსწონდა: შუადღით საკმაოდ იაფად ისადილებდი, საკვები კი ბევრად უფრო გემრიელი გახლდათ, ვიდრე „სწრაფი კვების“ ობიექტებში და ალბათ გაცილებით სასარგებლოც იქნებოდა. ჟოზიანს სათქმელი არაფერი ჰქონდა: თვითონ სამსახურის სასადილოში დადიოდა ხოლმე. რობერმა კი, სავარაუდოდ, საუბრის თემა მისთვის შეუფერებლად მიიჩნია. ერთი სიტყვით, დესერტამდე მოვლენები მეტ-ნაკლებად მშვიდად ვითარდებოდა.

ორომტრიალი ტკბილი ბრინჯის შემოტანას მოჰყვა. ოდნავ მობრაწული, დარიჩინის მსუბუქი არომატით – ალბათ ორიგინალური რეცეპტით მოამზადეს. ჟოზიანმა თამამი ნაბიჯი გადადგა და პირდაპირ სექსუალური ტურიზმის თემას დაეძგერა. მისთვის ეს სრულიად ამაზრზენი რამ იყო, სხვა სიტყვებს ვერ პოულობდა. სკანდალურ ფაქტად მიაჩნდა, რომ ტაილანდის მთავრობა ამაზე თვალს ხუჭავდა. არა, საერთაშორისო საზოგადოებას ხომ მაინც უნდა ეღონა რამე! რობერი ტუჩის კუთხეში მიმალული ღიმილით უსმენდა, რაც სასიკეთოდ არ მენიშნა. დიახ, სკანდალური იყო, თუმცა დიდად საკვირველი არა, – განაგრძობდა იგი, – ამ დაწესებულებების დიდი ნაწილი (ბორდელების გარდა მათ სხვას ვერაფერს უწოდებდი), სინამდვილეში, გენერლების საკუთრებას წარმოადგენდა, ამ ყველაფერს სწორედ ისინი მფარველობდნენ.

– მეც გენერალი ვარ, – შეაწყვეტინა რობერმა. ჟოზიანს ელდა ეცა, ქვედა ყბა საცოდავად ჩამოუვარდა.

– არა, ვიხუმრე, – ჩაიხითხითა კაცმა, – ჯარშიც კი არ ვყოფილვარ.

ამ ხუმრობამ ქალი სულაც არ გაახალისა. ცოტა ხანში სული მოითქვა და თანამოსაუბრეებს გაათმაგებული ძალით შეუტია:

– მართლაც სამარცხვინოა, რომ ეს გავასქელი ბუღები მოდიან და აქაური გოგოების საცოდაობით სრულიად დაუსჯელად სარგებლობენ. ისინი ხომ ჩრდილოეთის ან ჩრდილო-აღმოსავლეთის პროვინციებიდან, ქვეყნის უღარიბესი რეგიონებიდან არიან.

– ყველა არა, – აღშფოთდა რობერი, – ზოგიერთი ბანგკოკიდანაცაა.

– ეს სექსუალური მონობაა! – დაიყვირა ჟოზიანმა, რომელმაც კაცის ნათქვამი ვერ გაიგონა, – სხვას ვერაფერს დაარქმევ!...

ნაზად დავამთქნარე. მან ავი თვალით შემომხედა, მაგრამ მაინც განაგრძო – ყველას მოწმედ იწვევდა:

– სკანდალურად არ გეჩვენებათ, რომ ნებისმიერ სქელკისერა ბუღას შეუძლია ჩამოვიდეს და ერთი ლუკმა პურის ფასად აქაური ბავშვები იხმაროს?

– ერთი ლუკმა პურის ფასად არა, – მოკრძალებით შევუსწორე, – მე სამი ათასი ბატი გადავიხადე, საფრანგეთშიც დაახლოებით ეს ფასია.

ვალერი მომიბრუნდა და გაოცებულმა შემომხედა.

– ძვირი მიგიციათ, – შენიშნა რობერმა, – თუმცა, რა ვიცი, იქნებ ღირდა კიდეც ის გოგო...

ჟოზიანი მთელი სხეულით ცახცახებდა, მისი მდგომარეობა უკვე მაშფოთებდა კიდეც.

– იცით, რა, – წამოიყვირა საშინლად გამკივანი ხმით, – გული მერევა, როცა გასივებული ტახი ფულს იხდის იმაში, რომ თავისი ბინძური სირი ბავშვებს შესთხაროს!

– არავინ გავალდებულებთ, რომ თან მახლდეთ, მადამ, – მშვიდად უპასუხა კაცმა.

აკანკალებული ქალი წამოდგა, ხელში ბრინჯით სავსე თეფში ეჭირა. მეზობელ მაგიდასთან საუბარი შეწყდა. ვფიქრობდი, რომ მას ამ თეფშს პირდაპირ სახეში მიახლიდა, მაგრამ, ჩემი აზრით, ბოლოს მაინც შიშმა შეაჩერა. რობერი თვალს მთელი სერიოზულობით ადევნებდა, მაისურის ქვეშ კუნთებიც კი დასჭიმვოდა. ისეთი ტიპი არ ჩანდა, ვინც ხელს არ გაანძრევდა – მშვენივრად წარმოვიდგინე, როგორ მიაკერებდა სიფათში. ქალმა მაგიდაზე დაახეთქა თეფში, რომელიც სამ ნაწილად გადატყდა, თვითონ კი შებრუნდა, სწრაფი ნაბიჯით გაემართა ბუნგალოებისკენ და ღამეულ წყვდიადში გაუჩინარდა.

– უჰჰჰ... – აღმოხდა კაცს.

ვალერი მასა და ჩემ შორის ჩაჭედილიყო. რობერი საკმაოდ ელეგანტურად წამოდგა, მაგიდას შემოუარა და ჟოზიანის ადგილას დაჯდა, რათა ამ გოგოს საშუალება ჰქონოდა, თუ

სურვილი ექნებოდა, ამდგარიყო. ის არც განძრეულა. ამ დროს მიმტანმა ყავა შემოიტანა. ვალერიმ ორიოდე ყლუპი მოსვა და ისევ მომიბრუნდა:

– მართლა ფული გადაიხადეთ, რომ აქაურ გოგოსთან დაწოლილიყავით? – ჩუმად მკითხა. შეკითხვის ინტონაციაში დაუფარავი ცნობისმოყვარეობა ჩანდა, თუმცა არა აშკარა საყვედური.

– ეს გოგოები არც ისეთი ღარიბები არიან, – ისევ წამოიწყო რობერმა, – სკუტერებს ყიდულობენ და მაგრადაც იზმანებიან. ზოგიერთი ძუძუებსაც კი იკეთებს. ძუძუების გადიდება კი იაფი არ არის. კიდე მშობლებსაც ეხმარებიან, – დაამატა ჩაფიქრებულმა.

მეზობელ მაგიდასთან შეკრებილებმა ერთმანეთს რამდენიმე სიტყვა გადაუჩურჩულეს და სწრაფად დაიშალნენ – ალბათ სოლიდარობის გამო. მხოლოდ ჩვენ დავრჩით აქაურობის ბატონ-პატრონებად. ახლა მთვარე პირდაპირ ბაქანს დაჰყურებდა და მის ყველა კუთხე-კუნჭულს ანათებდა, ვერცხლისფერი შუქით ავსებდა.

– ეს პატარა მასაჟისტები მართლა ასეთი კარგები არიან? – იკითხა რენემ მეოცნებე იერით.

– უჰ, მუსიე! – წამოიძახა რობერმა გამოკვეთილი მაღალფარდოვნებით, თუმცა, როგორც მომეჩვენა, მაინც გულწრფელად, – საოცრებები არიან! ნამდვილი საოცრებები! პატაია ხომ არც გინახავთ. არის ასეთი კურორტი აღმოსავლეთ სანაპიროზე, – განაგრძო აღფრთოვანებულმა და ჟინითა თუ ავხორცობით ერთიანად შეპყრობილმა, – თავიდან ამერიკელები ჩამოვიდნენ ვიეტნამის ომის დროს, მათ უამრავი ინგლისელი და გერმანელი მოჰყვა. ახლა კი უკვე პოლონელები და რუსებიც გამოჩნდნენ. აქ ყველას ემსახურებიან, ყველანაირ გემოვნებას აკმაყოფილებენ: ჰომოსექსუალებს, ჰეტეროსექსუალებს, ტრანსვესისტებს... გაერთიანებული სოდომი და გომორია. არა, უკეთესიც კი, აქ ხომ ლესბოსელებიც არიან.

– აჰ, აჰ... – ყოფილი მეძეხვე ფიქრებში წავიდა. მისმა ცოლმა დაამთქნარა, ბოდიში მოიხადა და ქმარს მიუბრუნდა. ერთი სული ჰქონდა, დასაძინებლად წასულიყო.

– ტაილანდში ყველას შეუძლია იმის მიღება, რაც სურს, – დაასრულა რობერმა, – ყველას შეუძლია უმაგრეს რამეს მიაგნოს. ბევრს ლაპარაკობენ ბრაზილიელ თუ კუბელ გოგოებზე. სად აღარ მიმოგზაურია, ბატონებო, სად აღარ ვყოფილვარ საკუთარი სიამოვნებისთვის და არც კი დავფიქრდები, ისე გეტყვით: ჩემი აზრით, ტაილანდელი გოგოები მსოფლიოში საუკეთესო საყვარლები არიან.

რობერის პირისპირ ვალერი იჯდა და მთელი სერიოზულობით უსმენდა. ცოტა ხანში გაგვიღიმა და გაუჩინარდა, მას ჟოზეტი და რენეც მიჰყვნენ. ლიონელიც წამოდგა, მას მთელი საღამოს განმავლობაში სიტყვაც არ წამოსცდენოდა. მეც მივბაძე: რობერთან საუბრის გაგრძელება დიდად არ მხიბლავდა. ჰოდა, დავტოვე კიდეც ღამის წიაღში განმარტოებული, ნათელი აზროვნების თავისებურ განსახიერებად, რომელიც მიმტანს კიდევ ერთ სირჩა კონიაკს უკვეთავდა. ჩანდა, მეტად ღრმააზროვან ფიქრს გაეტაცებინა, ან საერთოდ ადამიანური ყოფის პირობითობას ჩაეფიქრებინა, რაც მუდამ ღრმააზროვნების ილუზიას ქმნის ხოლმე. ბუნგალოსთან ლიონელს ღამე მშვიდობისა ვუსურვე. ჰაერი მოზუზუნე მწერებს აევსო. დარწმუნებული ვიყავი, რომ თვალს ვერ მოვხუჭავდი.

კარი შევაღე და სანთელი ავანთე. ნელ-ნელა ვეგუებოდი იმ აზრს, რომ „ფირმის“ კითხვა უნდა გამეგრძელებინა. კოღოები თავს დამტრიალებდნენ, ზოგიერთს სანთლის ალზე ფრთებიც კი მოეწვა. მათი გვამები გამდნარ ცვილში ეფლობოდა, ჩემამდე ერთ კოღოსაც არ მოუღწევია. არადა, როგორი ნოყიერი, გემრიელი სისხლით ვიყავი სავსე, ისინი კი გზიდან მექანიკურად უხვევდნენ, რადგან კარბიდის დიმეთილპეროქსიდის სუნის ბარიერის გადალახვას ვერ ახერხებდნენ. მისალოცად ჰქონდა საქმე ლაბორატორია „როშ-ნიკოლას“, „ხუთიდან ხუთი: ტროპიკის“ შემქმნელს. სანთელი ჩავაქრე, მერე ისევ ავანთე, საძაგელი, მორიალე პატარა მფრინავი აპარატების ბალეტს ვუყურებდი. ტიხრის მიღმა ლიონელი ნებიერად ხვრინავდა. ავდექი და ლიმონბალახას კიდევ ერთი ფირფიტა გავადნე, მერე კი მოსაფსმელად გავედი. სააბაზანოს იატაკზე მრგვალი ხვრელი დაეტანებინათ, რომლის ქვეშაც მდინარე მოჩუხჩუხებდა. წყლის ჩქაფუნისა და თევზების ფართხალის ხმა ისმოდა. ვინ იცის, ქვემოთ რა აღარ იყო – ვცდილობდი, ამაზე არ მეფიქრა. როცა ვწვებოდი,

ლიონელმა გაზების ჯერი ხმაურით გამოუშვა.

– ყოჩაღ, ბიჭო! – გულწრფელად მოვუწონე საქციელი, – როგორც მარტინ ლუთერი ამბობდა, საკუთარ ქვეშაგებში ჩაკუებას არაფერი შეედრება!

ჩემმა ხმამ უცნაურად გაიჟღერა ღამეში, წყლის ჩქაფუნისა და მწერების გაბმული ზუზუნის ფონზე. სამყაროსეული ბგერები, თავისთავად, უკვე ტანჯვის წყაროს წარმოადგენდნენ.

– ცათა საუფლოო ყურსაწმენდ ჩხირს ჰგავს! ვისაც ყურები აქვს, ისმინოს! – დავიღრიალე კიდევ ერთხელ ღამის წყვდიადში.

ლიონელი გადაბრუნდა და რაღაც ჩაიბურტყუნა, მაგრამ არ გაუღვიძია. სხვა რა გზა მქონდა, საძილე საშუალების კიდევ ერთი აბი უნდა გადამეყლაპა.

8.

მდინარის დინებას ბალახი ბღუჯა-ბღუჯად მოჰქონდა. თხელი ნისლით თავმობურულ ჯუნგლში ჩიტების ჭიკჭიკი თანდათან მატულობდა. სულ პირდაპირ – სამხრეთით, ხეობის ბოლოში – შორეული ბირმული მთების საოცარი კონტურები ილანდებოდა. სადღაც უკვე მენახა ეს მომრგვალებული, მოცისფრო, ალაგ-ალაგ კლდეებად ჩატეხილი ფორმები – ალბათ იტალიელი პრიმიტივისტების პეიზაჟებში, რომელიმე მუზეუმში სტუმრობისას, ლიცეუმში სწავლის წლებში. ჯგუფის წევრებიდან არავის ეღვიძა. ჯერ კიდევ სასიამოვნო სიგრილე იგრძნობოდა. გავწამდი, თითქმის არ მძინებია.

წინა ღამის კრიზისის შემდეგ საუზმისას მაგიდებთან ერთგვარი კეთილგანწყობა სუფევდა. ჟოზეტი და რენე საკმაოდ მხნედ გამოიყურებოდნენ, ეკოლოგები კი, პირიქით, სავალალო მდგომარეობაში იყვნენ – როგორც კი შემოვიდნენ, მაშინვე შევამჩნიე, რომ ფეხზე ძლივს იდგნენ. უფროსი თაობის პროლეტარები, რომლებიც თანამედროვე კომფორტს აფასებენ და ამას არც მალავენ, დისკომფორტს ბევრად უფრო იოლად იტანენ, ვიდრე მათი შვილები, როგორ „თავგადაკლულ ეკოლოგებადაც“ არ უნდა მოჰქონდეთ თავი ამ უკანასკნელებს. ერიკსა და სილვის ღამით თვალი ვერ მოეხუჭათ. თან, სილვი თავიდან ფეხებამდე წითელი ბუშტუკებით იყო დაფარული.

– კოღოებმა არ მიღალატეს, – სიმწრით ჩაიცინა.

– თუ გნებავთ, კანის მოსაშუშებელი მალამო მაქვს და მოგიტანთ. ძალიან კარგად მოქმედებს.

– მინდა, როგორ არა. დიდი მადლობა, მაგრამ ჯერ ყავა დავლიოთ.

საზიზღარი, წყალწყალა ყავა იყო, პირსაც ვერ დააკარებდი. აქ, ამ მხრივ, ალბათ ამერიკულ ნორმებს იცავდნენ. ეს ახალგაზრდები ბრიყვებივით იდგნენ – გული მტკიოდა, როცა ვხედავდი, როგორ თვალს და ხელს შუა ენგრეოდათ „ეკოლოგიური სამოთხე“. ვგრძნობდი, რომ დღეს ყველაფერი ტკივილს მომაყენებდა. ისევ სამხრეთისკენ გავიხედე.

– ბირმა ძალიან ლამაზი მგონია, – უფრო ჩემთვის ჩავილაპარაკე.

სილვი მთელი სერიოზულობით დამეთანხმა: ჰო, მართლაც ულამაზესი იყო, ეს სხვებსაც ეთქვათ, მაგრამ ახლა ბირმაში მაინც არას დიდებით არ წავიდოდა. როგორ შეიძლებოდა, ვინმე გვერდში ამოსდგომოდა ასეთ საშინელ დიქტატურას და თავისი ვალუტით მისი გაძლიერებისთვის შეეწყო ხელი. გავიფიქრე: „აბა რა, ვალუტა“.

– ადამიანის უფლებები უმნიშვნელოვანესია! – სასოწარკვეთამდე მისულმა წამოიყვირა. საერთოდ, როცა „ადამიანის უფლებებზე“ საუბრობენ, ყოველთვის მეჩვენება, რომ დაზუთხულ გაკვეთილს იმეორებენ, ამ შემთხვევაში კი ასე ნამდვილად არ იყო.

– პირადად მე, ფრანკოს სიკვდილის მერე, ესპანეთში აღარ ვყოფილვარ, – სიტყვა ჩააგდო რობერმა, რომელიც ის-ის იყო ჩვენს მაგიდას მოუჯდა. ვერც კი დავინახე, როგორ მოგვეპარა. ყოჩაღად გამოიყურებოდა, სხვების გამწარების ხასიათზეც მოსულიყო. გაგვაგებინა, უგონოდ გალეშილმა დავიძინე და გადასარევად მეძინაო. სანამ თავის ბუნგალომდე მიაღწევდა, რამდენჯერმე კინაღამ მდინარეში მოუდენია ტყაპანი, მაგრამ, ბოლოს, მაინც გადარჩენილა. „Inch Allah“, – დასჭექა მჟღერი ხმით.

როგორც კი საუზმის პაროდია დამთავრდა, სილვი ოთახში გამომყვა. გზად ჟოზიანი შეგვხვდა. მოღუშული და

გულდახურული იყო, ჩვენკენ არც გამოუხედავს. ჩანდა, რომ საყოველთაო მიტევების გზაზე შედგომას არ აპირებდა. გავიგე, ლიტერატურის მასწავლებელი ყოფილა „საერო ცხოვრებაში“, როგორც რენე ხუმრობდა ხოლმე – ამან ოდნავადაც არ გამაკვირვა. წლების წინ ლიტერატურის შესწავლაზე ხომ მისნაირმა ნაბიჭვრებმა ამაღებინეს ხელი.

სილვის კანის მოსაშუშებელი მალამო მივეცი.

– ახლავე დაგიბრუნებთ, – მითხრა მან.

– დაიტოვეთ. არა მგონია, კოღოები ისევ თავს დაგვესხან. ზღვის სანაპიროს დიდად არ უნდა სწყალობდნენ.

მადლობა გადამიხადა, კარისკენ რამდენიმე ნაბიჯი გადადგა, მერე ორიოდე წამით შეყოყმანდა და მომიბრუნდა:

– შეუძლებელია, ბავშვების სექსუალურ ექსპლუატაციას ამართლებდეთ! – წამოიძახა შეწუხებულმა.

რაღაც ასეთს ველოდი. თავი გავაქნიე და მოქანცულმა ვუპასუხე:

– ტაილანდში არც იმდენი ბავშვია პროსტიტუციაში ჩაბმული. ჩემი აზრით, იმაზე მეტი მაინც არა, რამდენიც ევროპაში.

თავი დამიქნია და ოთახიდან გავიდა – დიდად დარწმუნებული არ ჩანდა. სინამდვილეში, მე საკმაოდ ზუსტი ინფორმაცია მქონდა ერთი უცნაური წიგნის, „The White Book“[10]-ის წყალობით, რომელიც წინა მოგზაურობისას შევიძინე. მასზე არც ავტორის გვარი იყო აღნიშნული და არც გამომცემლობის სახელწოდება – რაღაც ასოციაციას, „ინკვიზიცია 2000“-ს გამოეცა. სექსუალური ტურიზმის მხილების საბაბით, ისინი ყველა ქვეყანაში უამრავ მისამართს იძლეოდნენ, ამასთანავე, თითოეულ თავში ინფორმაციულ ნაწილს მოკლე აბზაცი უძღოდა, რომელშიც ღვთაებრივი ჩანაფიქრის პატივისცემისა და გარყვნილთა სიკვდილით დასჯის აღდგენისკენ მხურვალე მოწოდება გაისმოდა. პედოფილიასთან მიმართებაში, წიგნის ავტორის პოზიცია ნათელი გახლდათ: ის არცერთ ტურისტს არ ურჩევდა ტაილანდში გამგზავრებას, რომელიც, ამ მხრივ, იქნებ ოდესღაც იყო კიდეც საინტერესო, მაგრამ ახლა – აღარ. სჯობდა, ფილიპინებში გამგზავრებულიყავით, ან უფრო უკეთეს

ადგილას – კამბოჯაში: შესაძლოა მოგზაურობა სახიფათო აღმოჩენილიყო, მაგრამ ამად ღირდა.

ქჰმერების სამეფოს აყვავების ხანად მე-12 საუკუნე, ანგკორ ვატის მშენებლობის ჟამი ითვლება. ამის მერე ყველაფერი უკან-უკან მიდის. ტაილანდის ყველაზე დიდი მტრები ბირმელები ხდებიან. 1351 წელს მეფე რამათიბოდ I ქალაქ აიუთჰაიას აარსებს. 1402 წელს კი მისი ვაჟი რამათბოდ II დაცემის პირას მყოფ ანგკორის იმპერიაში შეიჭრება. აიუთჰაიას ოცდათექვსმეტი მმართველი, ერთმანეთის მიყოლებით, თავისი ზეობის ხანას ბუდისტური ტაძრებისა და სასახლეების მშენებლობით აღნიშნავს. ფრანგი და პორტუგალიელი მოგზაურების აღწერით, მე-16–17 საუკუნეებში ეს აზიის უმშვენიერესი ქალაქია. ბირმელებთან ბრძოლა გრძელდება და 1767 წელს, თხუთმეტთვიანი ალყის შემდეგ აიუთჰაია ეცემა. ბირმელები ქალაქს ძარცვავენ, ოქროს ქანდაკებებს ადნობენ და საკუთარ ნაკვალევზე მხოლოდ ნანგრევებს ტოვებენ.

ახლა აქ სრული სიმშვიდე სუფევდა, ტაძრებს შორის სიო მტვერს მიმოაფრქვევდა. მეფე რამათიბოდისგან დიდი არაფერი დარჩენილა, „მიშლენში“ ორიოდე წინადადებას თუ არ ჩავთვლით. ბუდას სახე კი, პირიქით, ისევ ყველგან ჩანდა და მას არც აზრი დაჰკარგვოდა. თავის დროზე ბირმელებმა ტაილანდელი ხელოსნები იძულებით წაიყვანეს, რათა რამდენიმე ასეული კილომეტრის მოშორებით ასეთივე ტაძრები აეგოთ. ძალაუფლების წყურვილი მართლაც არსებობს და ის ისტორიად იქცევა, თავისთავად კი სრულიად უნაყოფოა. ბუდას ღიმილი ნანგრევების თავზე დაფარფატებდა. შუადღის სამი საათი იყო. „მიშლენის“ მიხედვით, ტაძრების სრულყოფილად დათვალიერებისთვის ტურისტს სამი დღე მაინც დასჭირდებოდა, სწრაფად შეთვალიერებისთვის კი ერთიც საკმარისი იქნებოდა. ჩვენ სამი საათი გვქონდა. ვიდეოკამერების ამოღების დრო დადგა. წარმოვიდგინე, როგორ იდგა შატობრიანი კოლიზეუმში, ხელში „პანასონიკის“ პორტატული კამერით და სიგარეტს ექაჩებოდა – უფრო „ბენსონს“, ვიდრე „გალუაზ ლეჟერს“. ასეთ რადიკალურ რელიგიას რომ შესჩეხებოდა, ალბათ შეხედულებები ოდნავ მაინც შეეცვლებოდა. იქნებ ნაპოლეონითაც უფრო ნაკლებად აღფრთოვანებულიყო. დარწმუნებული ვარ, „ბუდიზმის გენიას“ ბრწყინვალედ დაწერდა.

ამ პატარა მოგზაურობისას ჟოზეტმა და რენემ ცოტა მოიწყინეს. მგონი, სულაც ერთ ადგილზე წრიალებდნენ. ბაბეტი და ლეაც ასეთ დღეში იყვნენ. ეკოლოგებმა და ნატუროპათებმა კი, პირიქით, თავი საკუთარ მინდორზე დაიგულეს: ფოტოაპარატებისა და საჭირო მასალის შთამბეჭდავი არსენალი გამოფინეს. ვალერი მეოცნებე იერით დასეირნობდა ხეივნიდან ხეივანში, სადაც გზად დაგებულ ფილებს შორის ბალახი ამოზრდილიყო. გავიფიქრე: „აი, ეს არის კულტურა, ხანდახან ყელში კი ამოგივა, მაგრამ მაინც კარგია, თითოეულს საკუთარ არარაობაში აბრუნებს". ნეტავ როგორ მოახერხეს ეს აიუთჰაიას ხანის მოქანდაკეებმა? როგორ მისცეს ბუდას ქანდაკებებს ასეთი სხივმოსილი ყოვლისმჭვრეტელის გამომეტყველება?

აიუთჰაიას დამხობის შემდეგ ტაილანდის სამეფოში სიმშვიდემ დაისადგურა. დედაქალაქად ბანგკოკი გამოცხადდა – ეს დინასტიის დასაწყისი გახლდათ. ორი საუკუნის განმავლობაში (სიმართლეს თუ ვიტყვით, დღევანდელ დღემდე) სამეფოს არცერთი მნიშვნელოვანი საგარეო სამხედრო ოპერაცია არ განუხორციელებია, არც სამოქალაქო თუ რელიგიური ომი გადაუტანია და მან ისიც მოახერხა, რომ ყოველგვარ კოლონიზატორს ხელიდან დასხლტომოდა. აქ არც შიმშილობა ყოფილა და არც დიდი ეპიდემიები. ასეთ პირობებში კი – როცა მიწა ნოყიერია და ჭარბ მოსავალს იძლევა, როცა სნეულებები არ ბობოქრობს, როცა ცნობიერებას მშვიდობიანი რელიგიის კანონები წარმართავს – ადამიანები წყვილდებიან და მრავლდებიან. ისინი უმთავრესად ტკბილად და ბედნიერად ცხოვრობენ. ახლა კი ყველაფერი სულ სხვაგვარად იყო, ტაილანდი უკვე თავისუფალი სამყაროს, ანუ საბაზრო ეკონომიკის ნაწილს წარმოადგენდა. ხუთი წლის წინ ქვეყანა უმწვავესმა ეკონომიკურმა კრიზისმა მოიცვა, რამაც მისი ფულადი ერთეულის ღირებულება გაანახევრა, ხოლო ყველაზე აყვავებული საწარმოები განადგურების პირას მიიყვანა. ეს პირველი დრამატული მოვლენა იყო ტაილანდის არსებობის ბოლო ორი საუკუნისა და რამდენიმე ათწლეულის განმავლობაში.

ავტობუსს ერთმანეთის მიყოლებით, ხაზგასმული დუმილით მივაშურეთ. გზას მზის ჩასვლისას დავადექით. ბანგკოკიდან სურათ თჰანში ღამის მატარებლით უნდა წავსულიყავით.

9.

სურათ თჰანი, 816 000 მცხოვრებით – ყველა გზამკვლევი ერთხმად აღნიშნავს, რომ ამ ადგილას საინტერესო საერთოდ არაფერია. იგი ერთგვარ გზაგასაყარს წარმოადგენს, სადაც მგზავრები კოჰ სამუისკენ მიმავალ ბორანში სხდებიან ხოლმე – აი, სულ ეს არის, რისი თქმაც შეიძლება. მიუხედავად ამისა, აქ ხალხი ცხოვრობს და მუშაობს. როგორც „მიშლენი“ გვატყობინებს, ქალაქი ძველთაგანვე მეტალურგიული მრეწველობის მნიშვნელოვანი ცენტრი ყოფილა, სულ ახლახან კი მანქანათმშენებლობაშიც თავისი წვლილის შეტანა დაუწყია.

აბა, რა უნდა გვექნა მანქანათმშენებლობის გარეშე? რკინის მადანს სადღაც გადასაკარგავში მოიპოვებენ და აქამდე სატვირთო გემებით ჩამოაქვთ. სხვათა შორის, დანადგარების წარმოება, უმთავრესად, იაპონური ფირმების ზედამხედველობით ხორციელდება. მათ ისეთ ქალაქებში აწყობენ, როგორიც სურათ თჰანია, შედეგად კი ავტობუსებს, სარკინიგზო ვაგონებს, ორთქლმავლებს ვიღებთ – ამ ყველაფერს, NEC-ის ლიცენზიით „ჯენერალ მოტორსი“ ან „ფუხიმორი“ უშვებს. სხვა დანარჩენთან ერთად, მათ დასავლეთევროპელი ტურისტების გადასაყვანადაც იყენებენ – აი, ბაბეტისა და ლეასნაირი დასავლეთევროპელი ტურისტი გოგუცუნების გადასაყვანად.

მათთან გამოლაპარაკება ყოველთვის შემეძლო – ჩვენ ხომ ერთად ვმოგზაურობდით. პოტენციური საყვარლის როლს ვერ მოვირგებდი, ეს კი სასაუბრო თემების რაოდენობას მკვეთრად ზღუდავდა. მიუხედავად ამისა, მეც მათნაირი საგზური მქონდა შეძენილი, ანუ ერთგვარი კონტაქტის დამყარება მაინც შესაძლებელი იყო. როგორც გაირკვა, ბაბეტი და ლეა საზოგადოებასთან ურთიერთობის სააგენტოში მუშაობდნენ: უმთავრესად ღონისძიებებს აწყობდნენ ხოლმე. ღონისძიებებს? დიახ, სამსახიობო კოლექტივების დახმარებით – იმ დაწესებულებებში, რომლებსაც მეცენატობა დაესახათ მიზნად. მაშ, კარგ ფულსაც მოხვეტენ-მეთქი, გავიფიქრე. ჰოც და არაც. ახლა ყველა დაწესებულება უმთავრესად „ადამიანის უფლებებს“ უტრიალებდა, კაპიტალდაბანდების პროცესი შენელებულიყო. საბოლოო ჯამში, რაღაცას მაინც ახერხებდნენ. ხელფასითაც დავინტერესდი: გვარიან თანხას იჯიბავდნენ.

მეტიც შეიძლებოდა, მაგრამ არც ამას უჩიოდნენ. სურათ თჰანის მეტალურგიულ ქარხანაში დასაქმებულ მუშაზე ოცდახუთჯერ მეტს მაინც იღებდნენ. ეკონომიკა ნამდვილ გამოცანას წარმოადგენს.

სასტუმროში მისვლისთანავე ჩვენი ჯგუფი, მგონი, მთლიანად გაიფანტა. სხვებთან ერთად საუზმობის დიდი სურვილი არც მქონია. ცოტა არ იყოს, ყველა ყელში ამომივიდა. შტორები ჩამოვწიე და წამოვწექი. უცნაური კია, მაგრამ მაშინვე ჩამეძინა და არაბი გოგონა დამესიზმრა, რომელიც მეტროში ცეკვავდა. აიშას არ ჰგავდა, ყოველ შემთხვევაში, მე ვერ მივამსგავსე. სტრიპტიზ-ბარის გოგოსავით რკინის სვეტს ეხვეოდა და ეტმასნებოდა. მკერდზე ქსოვილის პაწია ნაჭერი აეფარებინა, რომელსაც ზემოთ-ზემოთ იწევდა, ბოლოს კი ღიმილით გადაიძრო. დიდებული ძუძუები ჰქონდა: მუქი, სავსე, საოცრად მრგვალი. თითები გაილოკა და ძუძუსთავები მოისრისა. მერე ხელი შარვალზე დამადო, უბე ჩამიხსნა, ასო ამოაძვრინა და ნძრევას შეუდგა გულმოდგინედ. ჩვენ ირგვლივ მგზავრები ირეოდნენ, თავ-თავის სადგურებზე გადიოდნენ. გოგო ოთხზე დადგა, მოკლე ქვედაკაბა წამოიხადა. ქვეშ არაფერი ეცვა. შავზე შავი ბალნით დაფარული საშო მაცდურად გამოიყურებოდა: მასში ნელ-ნელა შევედი. ვაგონები სანახევროდ სავსე იყო, მაგრამ ყურადღებას არავინ გვაქცევდა. ცხადში მსგავს რამეს ვერც წარმოვიდგენდი. ეს მშიერი კაცის სიზმარი იყო, სიბერეშეპარული კაცის სასაცილო ზმანება.

დაახლოებით ხუთ საათზე გავიღვიძე და ზეწარზე სპერმის დიდი ლაქები შევამჩნიე. ღამეული პოლუცია... ამაღელვებელია, არა? ისიც შევნიშნე, რომ ჩემდა გასაოცრად, ასო ისევ ამდგარი მქონდა. ალბათ აქაური ჰავის ბრალი თუ იყო. პატარა მაგიდაზე ზურგზე ამობრუნებული ტარაკანი ეგდო, მოხრილი ფეხები გარკვევით მოუჩანდა. თქვენი ჭირიც წაეღო, როგორც მამაჩემი ამბობდა ხოლმე. თვითონ 2000 წლის ბოლოს მოკვდა და სწორადაც მოიქცა. ამგვარად, მისი სიცოცხლე მთლიანად დაიტია მე-20 საუკუნემ, რომლის მნიშვნელოვან ნაწილს, ამაზრზენ ნიმუშსაც თავად წარმოადგენდა. ჰო, მე საუკუნეთა მიჯნა გადავლახე და არა მიშავდა რა. ორმოცსაც გადავაბიჯე, სულ ახლახან გადავცილდი. არადა, მხოლოდ ორმოცი წლისა ვიყავი – თითქმის ნახევარი გზა გასავლელი მქონდა. მამაჩემის სიკვდილი გარკვეულწილად ხელ-ფეხს მიხსნიდა – საბოლოო სიტყვა ხომ ჯერ კიდევ არ მეთქვა.

კოჰ სამუის აღმოსავლეთ სანაპიროზე წამომართული სასტუმრო „ტროპიკული სამოთხის“ იმ სურათს მოგაგონებდათ, სამოგზაურო ბიუროს ბროშურებში რომ გვხვდება ხოლმე. მის ირგვლივ გორაკები გაუვალ ჯუნგლს დაეფარა. სიმწვანეში ჩაფლული დაბალი ნაგებობების ამფითეატრი უზარმაზარი ოვალური აუზით სრულდებოდა, რომლის ორივე ბოლოშიც ჯაკუზები განეთავსებინათ. შეგეძლო ცურვით მისულიყავი იმ ბართან, აუზის შუაში კუნძულივით რომ ამოზრდილიყო. ქვემოთ, რამდენიმე მეტრში თეთრი ქვიშის პლაჟი იწყებოდა, მერე კი – ზღვა. იქაურობა ფრთხილად მოვათვალიერე. შორიდანვე ვიცანი ლიონელი, დაჭრილი დელფინივით რომ ფართხალებდა ტალღებში. შემოვბრუნდი და აუზზე გადებული ვიწრო ხიდის წყალობით ბარში აღმოვჩნდი. კოქტეილების სიას მოჩვენებითი უდარდელობით გავეცანი: სადაცაა, „happy hour“ – ფასდაკლების დრო უნდა დამდგარიყო.

როგორც კი „Singapore Sling“ ავირჩიე, ბაბეტიც გამოჩნდა.

– ჰოოო... – ჩავილაპარაკე.

ტანზე კოხტად მომდგარი, გაყოფილი საცურაო კოსტიუმი ეცვა: ვიწრო შორტი და ლიფის ბრტყელი სალტე – მოცისფრო-მოლურჯო ტონებში. გამორჩეულად ნატიფი ქსოვილი ჩანდა. ასეთი საცურაო კოსტიუმი იდეალურად მაშინ გამოიყურება, როცა ერთიანად სველია.

– არ ბანაობთ? – მკითხა.

– მმმეე... – ენა დამება.

მალე ლეაც გამოჩნდა, უფრო კლასიკური სექსუალურობის განსახიერება: ხასხასა წითელი ვინილის მთლიანი საცურაო კოსტიუმი ეცვა, ქვემოთ ძალიან ღრმად ამოჭრილი და თავიდან ბოლომდე შავი ელვა-შესაკრავებით გაწყობილი. ყველა მათგანი ბოლომდე ჩაეხსნა (ერთ-ერთი მარცხენა ძუძუზე გადიოდა და იქიდან ძუძუსთავი მოუჩანდა). თავი დამიქნია, სანამ წყლის პირას ბაბეტთან მივიდოდა. როცა მიბრუნდა, მხოლოდ მაშინ დავრწმუნდი, რომ გადასარევი ტრაკი ჰქონდა. თავიდან გოგოები ეჭვის თვალით მიყურებდნენ, მაგრამ ბორანზე გასაუბრების მერე ჩათვალეს, რომ უწყინარი და საკმაოდ თავშესაქცევი ვინმე უნდა ვყოფილიყავი. მართლებიც იყვნენ: თითქმის ასე იყო.

ისინი წყალში ერთდროულად გადაეშვნენ. თავი მოვაბრუნე და ისე ვუთვალთვალებდი. მეზობელ მაგიდასთან რობერ იუს ორეული იჯდა. როგორც კი ბაბეტის საცურაო კოსტიუმი დასველდა, მართლაც კარგი სანახავი გახდა: ძუძუსთავებსა თუ დუნდულების ღარს შესანიშნავად გაარჩევდით. ბოქვენზე თმის პატარა ბულულიც კი მოუჩანდა, მიუხედავად იმისა, რომ საკმაოდ მოკლედ შეეკრიჭა. ამ დროს ხალხი მუშაობდა, სასარგებლო საქონელს ქმნიდა, ხანდახან – უსარგებლოსაც. ისინი რაღაცას მაინც ქმნიდნენ. მე კი რა შევქმენი ჩემი ცხოვრების ორმოცი წლის განმავლობაში? სიმართლე რომ ვთქვა, არც არაფერი. ინფორმაციას ვაგროვებდი, მის ხელმისაწვდომობასა და გავრცელებას უზრუნველვყოფდი, ზოგჯერ ფულად გადარიცხვებსაც ვახორციელებდი (მცირე მასშტაბით: უმთავრესად პატარ-პატარა ანგარიშების გასტუმრებით ვკმაყოფილდებოდი). ერთი სიტყვით, არასაწარმოო სფეროში ვმუშაობდი. ჩემნაირების გარეშე ფონს სულ იოლად გავიდოდა ქვეყანა. მიუხედავად ამისა, ჩემი უსარგებლობა ნაკლებად თვალშისაცემი იყო, ვიდრე ბაბეტისა და ლეასი. ერთი უბრალო პარაზიტი ვიყავი, სამსახურს თავს არ ვაკლავდი და ოდნავადაც არ ვცდილობდი ისეთი სახის მიღებას, თითქოს თან ვყვებოდი.

შებინდებისთანავე სასტუმროში დავბრუნდი, ჰოლში ლიონელს გადავაწყდი. მზეზე დამწვარიყო, მაგრამ დღევანდელი დღით მაინც აღტაცებული ჩანდა. ბევრი ებანავა. აქამდე ასეთი ადგილი თურმე არც კი დაესიზმრებოდა.

– დიდხანს ვაგროვე ფული ამ მოგზაურობისთვის, – გამიმხილა მან, – თუმცა, ნამდვილად არ ვნანობ.

სავარძლის კიდეზე ჩამოჯდა, თავისი ყოველდღიურობა გაიხსენა. „გაზ დე ფრანსში“ მუშაობდა, პარიზის შემოგარენის სამხრეთ-აღმოსავლეთ სექტორში. ჟიუვიზიში ცხოვრობდა. ხშირად უხდებოდა ხანდაზმულთა თუ ღარიბ-ღატაკთა ქოხების მონახულება, სადაც გაყვანილობა თანამედროვე ნორმებს არ შეესაბამებოდა. იძულებული იყო, იმ საცოდავებისთვის გაზი გადაეჭრა, თუ ახალი მოწყობილობის დასამონტაჟებლად თანხის გადახდას ვერ შეძლებდნენ.

– ვერც კი წარმოიდგენ, ხალხი რა პირობებში ცხოვრობს. ხანდახან ისეთ საოცრებას გადააწყდები... – განაგრძო თავის ქნევით. თვითონ ბედს არ ემდუროდა, თუმცა სადაც

ცხოვრობდა, დიდი ვერაფერი ადგილი იყო, საშიში უბანიც კი ეთქმოდა.

– ისე, ჯობია, რაღაც ადგილებში ცხვირი საერთოდ არ შეყო, – დაამატა მან.

საბოლოოდ, ცხოვრება მაინც აწყობილი ჰქონდა.

– ახლა ხო ვისვენებთ, – დაასკვნა ბოლოს და სასადილოსკენ გაემართა.

რამდენიმე საინფორმაციო ბროშურა ავიღე და მათ წასაკითხად ნომერში ავედი. დანარჩენებთან ერთად სადილობა ისევ არ მინდოდა. ადამიანი ხომ საკუთარ თავს მხოლოდ სხვასთან მიმართებაში აცნობიერებს. აი, სწორედ ამის გამო ხდება აუტანელი სხვასთან ურთიერთობა.

ლეამ შემატყობინა, რომ კოჰ სამუი მხოლოდ ტროპიკული სამოთხე კი არ ყოფილა, არამედ ნარკომანების საყვარელი ადგილიც. სავსე მთვარის დროს, ყოველ ღამით, მეზობელ პატარა კუნძულ კოჰ ლანტაზე უზარმაზარი რეივი იმართებოდა. ხალხი ავსტრალიიდან და გერმანიიდანაც კი ჩამოდიოდა.

– როგორც გოაში, არა? – ჩავილაპარაკე.

– გოას ბევრად სჯობია, – მომიჭრა მან. გოა ბოლომდე ჩამოწერილი იყო. ნამდვილი რეივის მოსაწყობად ახლა კოჰ სამუიზე ან ლომბოკზე უნდა გამგზავრებულიყავი.

მსგავსი არაფერი მსურდა. ახლა მხოლოდ წესიერი „body massage“ მინდოდა, რომელსაც კაი გვარიანი სექსი მოჰყვებოდა, მთელი თავისი ორალური ამბებით. ძნელს და შეუსრულებელს არაფერს ვითხოვდი. თუმცა, ბროშურების გადათვალიერებისას გულისტკივილით შევნიშნე, რომ ეს აქაურობის სპეციფიკა არ უნდა ყოფილიყო. რას აღარ გთავაზობდნენ: აკუპუნქტურას, არომატული ზეთებით დაზელას, ვეგეტარიანულ სამზარეულოსა თუ ჩინურ ტანვარჯიშს, მაგრამ „body massage“-სა და სტრიპტიზ-ბარს გაკვრითაც არ ახსენებდნენ. ამასთანავე, ყველა კუთხე-კუნჭულში ამერიკული, უფრო უარესი – აუტანელი კალიფორნიული ატმოსფერო გამეფებულიყო – „ცხოვრების ჯანსაღი წესისა“ და „მედიტაციური

აქტივობებისკენ“ მიმართული. ბროშურაში „რა ხდება სამუიზე“ ერთ-ერთი მკითხველის, ვიღაც გაი ჰოპკინსის წერილი მომხვდა თვალში. საკუთარ თავს „ჯანსაღი ცხოვრების მიმდევრად“ მოიხსენიებდა და ოცი წლის განმავლობაში რეგულარულად ბრუნდებოდა ამ კუნძულზე. „The aura that back-packers spread on the island is unlikely to be erased quickly by upmarket tourists“[11], – ასკვნიდა იგი. გუნება წამიხდა. ალალბედზეც ვერსად წავიდოდი – სასტუმრო ყველაფრისგან მოშორებით იდგა. აქ ყველაფერი ყველაფერს მოშორებოდა, რადგან საერთოდ არაფერი იყო. კუნძულის რუკაზე გამოკვეთილი ცენტრი არ შეინიშნებოდა: წყნარი პლაჟების გაყოლებაზე ჯგუფ-ჯგუფად განეთავსებინათ ისეთივე ბუნგალოები, როგორიც ჩვენი გახლდათ. გული გამისკდა: გამახსენდა, რომ „რუტარი“ ამ კუნძულს მეტისმეტად აქებდა. აქ თურმე გარკვეული გადახრების თავიდან აცილება მოეხერხებინათ: ხაფანგში ვირთხასავით ვიყავი მომწყვდეული. მიუხედავად ამისა, მაინც რაღაცნაირად – უფრო თეორიულად – მანუგეშებდა ის აზრი, რომ გოგოს ხმარება შემეძლო. სხვა რა გზა მქონდა – ისევ „ფირმას“ მივუბრუნდი, ორას გვერდს გადავახტი, მერე ორმოცდაათით უკან დავბრუნდი და შემთხვევით ეროტიკულ პასაჟს გადავაწყდი. ინტრიგა საკმაოდ განვითარებულიყო: ახლა ტომ კრუზი კაიმანის კუნძულებზე ბრძანდებოდა, სადაც გადასახადებისგან თავის დაძვრენის რაღაც მექანიზმს იგონებდა თუ პირიქით, სააშკარაოდ გამოტანას ცდილობდა – ეს ნათლად არ ჩანდა. მთავარი იყო, რომ დიდებული მეტისი გოგო გაეცნო და ამ გოგოს თვალებში ნაპერწკლები უელავდა. „მიჩს მსუბუქი შრიალის ხმა შემოესმა. დაინახა, როგორ ჩასრიალდა ტერფებთან ეილენის ქვედაკაბა და იგი ორიოდე ბაწრით დამაგრებული ბიკინის ამარა დარჩა“. შარვლის უბე ჩავიხსენი. მერე რაღაც უცნაური, ფსიქოლოგიურად რთულად ასახსნელი მონაკვეთი მოდიოდა: „მოუსვი აქედან, – კაცს შინაგანი ხმა ჩასძახოდა, – ლუდის ბოთლი ოკეანეში მოისროლე და ქვედაკაბა ქვიშაზე მიაგდე. ქუსლები კეფაზე ირტყი, ისე ირბინე სახლამდე. აბა, მოუსვი აქედან!“ საბედნიეროდ, ეილენს არავინ ეჩურჩულებოდა. „ზურგზე ნაზად მოისვა ხელი, ლიფის შესახსნელად, რომელიც უცებ ჩამოსრიალდა და ძუძუები ერთიანად მოუშიშვლა: ისინი ახლა ბევრად უფრო სავსეები ჩანდა. – ვერ დამიჭერთ? – სთხოვა კაცს და თეთრი, სიფრიფანა, ბუმბულივით მსუბუქი ქსოვილი

გაუწოდა“. გულმოდგინედ ვანძრევდი, ვცდილობდი, მეტისი გოგოები წარმომედგინა, ღამით, ერთი ციდა ბიკინებში. კმაყოფილმა კვნესით გავათავე გადაშლილ წიგნზე. ალბათ გვერდები ერთმანეთს მიეწებებოდა. დიდი ამბავი! ამ წიგნის მეორედ წაკითხვა მაინც არ ღირდა.

დილით პლაჟი სრულიად უკაცრიელი იყო. როგორც კი საუზმე მოვათავე, მაშინვე ბანაობას შევუდექი. ჰაერი სასიამოვნოდ შემთბარიყო. მალე მზე ცის კაბადონს აუყვებოდა და თეთრი რასის წარმომადგენლებში კანის კიბოს რისკს გაზრდიდა. პლაჟზე დარჩენას იმდენ ხანს ვაპირებდი, რამდენიც დამლაგებლებს ჩემი ოთახის მოსაწესრიგებლად დასჭირდებოდათ. ნომერში დაბრუნებისთანავე ლოგინში ჩავწვებოდი, კონდიციონერს ჩავრთავდი და მთელი დატვირთვით ავამუშავებდი. მინდოდა, თავისუფალი დღე ძალიან მშვიდად გამეტარებინა.

თავის მხრივ, ტომ კრუზი იმ მეტისი გოგოს ამბავს მეტად აეღელვებინა. აპირებდა, ყველაფერი ცოლისთვის მოეყოლა (მთელი პრობლემა, აი, რა გახლდათ: ეს ქალბატონი მხოლოდ იმით არ კმაყოფილდებოდა, რომ ქმარს უყვარდა, გამუდმებით სურდა, ყველაზე სექსუალური, ყველა ქალზე სასურველი ყოფილიყო). იდიოტი ქმარი კი ისე იქცეოდა, თითქოს მათ ქორწინებას მართლაც საფრთხე ემუქრებოდა. „თუ ცოლი ცივ გონებას შეინარჩუნებს და სულგრძელობას გამოიჩენს, იგი ეტყვის, რომ ნანობს, გულით ნანობს და დაჰპირდება, ამას აღარასდროს გავიმეორებო. ხოლო თუ აქვითინდება, ის პატიებას სთხოვს – დაიჩოქებს და ბიბლიაზე დაიფიცებს, მსგავს რამეს აღარასდროს ჩავიდენო“. ამ მიეთ-მოეთს ბოლო არ უჩანდა. გარდა იმისა, რომ გმირის განუწყვეტელი სინდისის ქენჯნა უინტერესო იყო, მოქმედების განვითარებასაც აფერხებდა. ამასობაში სერიოზული ამბები დატრიალებულიყო: აქეთ ბოროტი მაფიოზები გამოჩენილიყვნენ, იქით – FBI, ალბათ რუსებიც სადღაც ახლოს დაბორიალებდნენ. თავიდან ეს ყველაფერი ნერვებს მიშლიდა, მერე კი საერთოდ თავი ამატკია.

მეორე ამერიკული ბესტსელერის, დევიდ ბალდუჩის „ტოტალური კონტროლის“ წაკითხვა ვცადე, მაგრამ ეს იმაზე უარესი აღმოჩნდა. ამჯერად მთავარი გმირი ადვოკატი კი არ იყო, არამედ ზებუნებრივი ნიჭით დაჯილდოებული ახალგაზრდა პროგრამისტი, რომელიც კვირაში ას ათ საათს

მუშაობდა. სამაგიეროდ, ცოლად ადვოკატი მოეყვანა და ეს ქალი კვირაში ოთხმოცდაათ საათს მუშაობდა. მათ შვილიც ჰყავდათ. ამ შემთხვევაში, ბოროტი ძალის როლს ერთ-ერთი „ევროპული“ კომპანია ასრულებდა, რომელიც ბაზრის დაპყრობას თაღლითური მაქინაციებით ცდილობდა. ეს ბაზარი კი, წესით და რიგით, იმ ამერიკულ ფირმას ეკუთვნოდა, სადაც მთავარი გმირი საქმიანობდა. მოლაპარაკების დროს ევროპული კომპანიის უბოროტესი წარმომადგენლები სიგარეტს „ყოვლად უსირცხვილოდ“ აბოლებდნენ, პირდაპირ ჰაერს წამლავდნენ, მაგრამ გმირმა ამასაც მამაცურად გაუძლო. ქვიშაში პაწია ორმო ამოვთხარე და ორივე წიგნი იქ ჩავფალი. ახლა მთავარი იყო, რაღაც საკითხავი მეპოვა. კითხვის გარეშე ცხოვრება სახიფათოა: მხოლოდ არსებული რეალობით უნდა დაკმაყოფილდე, ეს კი დიდად სარისკო რამაა. თოთხმეტი წლის ვიყავი, როცა ერთ დღეს სათხილამუროდ წავედი და სქელ ნისლში გზა ამებნა. იძულებული გავხდი, ზვავსაშიშ ადგილებში მევლო. მთაში გამეფებული სრული სიჩუმე და ძალიან ქვემოთ გაფენილი ტყვიისფერი ღრუბლები ყველაზე მკაფიოდ დამამახსოვრდა. ვიცოდი, რომ შეიძლებოდა უცებ თოვლის მასა ციცაბო ფერდობს მოსწყვეტოდა, ჩემი მოუქნელი მოძრაობისა თუ სულაც რაიმე უხილავი მიზეზის – ჰაერის უმნიშვნელოდ შეთბობისას, ან ქარის – გამო. თან ჩამიტანდა, ასობით მეტრზე ჩამაქანებდა და კლდოვან ადგილას დამანარცხებდა – ალბათ მაშინვე სულს გავაფრთხობდი. მიუხედავად ამისა, საერთოდ არ მეშინოდა. მხოლოდ ის მადარდებდა, რომ შეიძლებოდა ყველაფერი ასე მომხდარიყო, ჩემს თავზეც ვდარდობდი და სხვებზეც. უკეთესად მომზადებული სიკვდილი მერჩია, უფრო მეტად ოფიციალური: ავადმყოფობა, დაკრძალვის ცერემონია, ცრემლების ზღვა. სიმართლეს თუ ვიტყვი, პირველ რიგში იმას ვნანობდი, რომ ქალის სხეულის შეცნობა ვერ მოვასწარი. ზამთრის თვეებში მამაჩემი სახლის მეორე სართულს აქირავებდა ხოლმე. იმ წელს მდგმურად არქიტექტორი ცოლ-ქმარი ჰყავდა. მათი ქალიშვილი, სილვიც ჩემსავით 14 წლის იყო. მგონი, მოვწონდი კიდეც, ყოველ შემთხვევაში, გვერდიდან არ მცილდებოდა. პატარა, გრაციოზული გოგო იყო, შავი, ხვეული თმით. ნეტავ ქვემოთაც შავი და ხვეული თმა ჰქონდა? აი, რა აზრები მომდიოდა თავში, როცა მთის თოვლიან ფერდობზე გზას გაჭირვებით მივიკვლევდი. მას შემდეგ ამ თავისებურებაზე ხშირად დავფიქრებულვარ: როცა საფრთხე მემუქრება, თვით

სასიკვდილო საფრთხეც კი, საერთოდ არაფერს განვიცდი, არც ადრენალინის მოზღვავებას ვგრძნობ. იმ შეგრძნებებს, ექსტრემალური სპორტის მოყვარულებს რომ იზიდავს, საკუთარ თავში ძებნას ამაოდ დავუწყებდი. არა, გამბედავი ნამდვილად არა ვარ და საფრთხეებსაც შეძლებისდაგვარად გავურბივარ. საჭიროების შემთხვევაში კი, მათ თავჩახრილი ხარის უშფოთველობით ვეგებები ხოლმე. ამისთვის დიდი მნიშვნელობის მინიჭება ალბათ არც ღირს – უბრალოდ, ფიზიოლოგიის ამბავია, ჰორმონების მეტ-ნაკლებობის საკითხი. გარეგნულად ჩემი მსგავსი სხვა სულიერი არსებები ქალის სხეულის დანახვისას არაფერს განიცდიან, მე კი იმხანად ისეთ ტრანსში ვვარდებოდი და ხანდახან ახლაც ვვარდები ხოლმე, რომ ამ განცდას ვერაფერს ვუხერხებ. ისე კი, მთელი ცხოვრება, უმთავრესად მტვერსასრუტივით გამოცარიელებული ვიყავი.

მზე უფრო და უფრო მეტად აცხუნებდა. პლაჟზე ბაბეტი და ლეა დავინახე. ჩემგან ათიოდე მეტრში ჩამომსხდარიყვნენ. მკერდი მოეშიშვლებინათ და ძალიან სადად ჩაეცვათ: ზუსტად ერთნაირი ბრაზილიური თეთრი ბიკინები. ჩანდა, რომ ბიჭები უკვე გაეცნოთ, მაგრამ არა მგონია, მათთან დაწოლა გუნებაში ჰქონოდათ: სიმპათიური, გვარიანად დაკუნთული ტიპები იყვნენ, თუმცა დიდსაც არაფერს წარმოადგენდნენ.

წამოვდექი და ჩემი ნივთები წამოვკრიფე. ბაბეტს პირსახოცის გვერდით ჟურნალი „Elle“ მიეგდო. ზღვას გავხედე: გოგოები ჭყუმპალაობდნენ და იმ ტიპებს ელაზღანდარებოდნენ. სწრაფად დავიხარე და ჟურნალს ჩანთაში ვუკარი თავი, მერე კი პლაჟს გავუყევი.

მშვიდი ზღვა იყო. თვალი სადღაც შორს, აღმოსავლეთისკენ გამექცა. მეორე მხარეს კამბოჯა ან ვიეტნამი უნდა ყოფილიყო. ერთ-ერთი იახტა სანაპიროდან ისე შორს გასულიყო, ჰორიზონტამდე აღარაფერი დარჩენოდა. ალბათ ვიღაც მილიარდერები დროს ასე ატარებდნენ, მსოფლიოს ზღვებში ხეტიალით. მათი ცხოვრება მონოტონურიცაა და ამავე დროს რომანტიკულიც.

დავინახე, ვალერი თანდათან მიახლოვდებოდა, ზღვის კიდეს მოუყვებოდა, ცელქობდა და ხანდახან გვერდზე გადახტებოდა ხოლმე, რათა შედარებით დიდ ტალღას დასხლტომოდა. თავი სასწრაფოდ ავწიე და იდაყვებს დავეყრდენი, იმავე წამს

გულისტკივილით აღმოვაჩინე, რომ მართლაც შეუდარებელი სხეული ჰქონდა. ნაკლებად გამომწვევ, ორად გაყოფილ საცურაო კოსტიუმში წარმოუდგენლად მიმზიდველად გამოიყურებოდა. მისი სავსე ძუძუები ლიფს სრულყოფილად ავსებდნენ. გავიფიქრე, ალბათ ვერ შემამჩნია-მეთქი და ხელი დავუქნიე, მაგრამ ის უკვე ჩემკენ მოემართებოდა. ქალებს ასე იოლად დაასწრებ რამეს?

– „Elle“ -ს კითხულობთ? – მკითხა გაოცებულმა ოდნავ დამცინავი ტონით.

– ჰმ... – ჩავიბურტყუნე.

– შეიძლება? – მითხრა და გვერდით მომიჯდა. ლაღად, ჩვეული მანერით გადაათვალიერა ჟურნალი: მოდის გვერდებსაც შეავლო თვალი, პირველ გვერდებსაც ჩახედა: „ქალური საკითხავი“, „ქალი და გართობა“...

– გუშინ საღამოს ისევ მასაჟის სალონში წახვედით? – მკითხა და ალმაცერად გამომხედა.

– ააარა, ვერ ვიპოვე.

თავი გააქნია და მთავარი მასალის კითხვაში ჩაეფლო: „დაპროგრამებული ხართ, რომ დიდხანს გიყვარდეთ?“

– აბა, რა შედეგი მიიღეთ? – ვკითხე მცირე დუმილის შემდეგ.

– შეყვარებული არ მყავს, – უბრალოდ მიპასუხა.

ეს გოგო თავგზას მიბნევდა.

– ამ ჟურნალის არაფერი მესმის, – განაგრძო და ცოტა წააყარა კიდეც, – აქ მხოლოდ მოდასა და ახალ ტენდენციებზე საუბრობენ: რა უნდა ნახო, რა უნდა წაიკითხო, რისთვის უნდა იბრძოლო, რა თემებზე უნდა ისაუბრო... მკითხველები ხომ ისე ვერ ჩაიცვამენ, როგორც ამ მანეკენებს აცვიათ და რატომ უნდა აინტერესებდეთ ახალი ტენდენციები? ისინი ძირითადად ასაკოვანი ქალები არიან.

– ასე გგონიათ?

– დარწმუნებული ვარ. ამ ჟურნალს დედაჩემი კითხულობს.

– ალბათ ჟურნალისტები იმაზე საუბრობენ, რაც თვითონ

აინტერესებთ და არა იმაზე, რაც მკითხველებისთვისაა საინტერესო.

– ეკონომიკური თვალსაზრისით, ეს მომგებიანი არ უნდა იყოს. პროდუქცია ხომ იმისთვის იქმნება, რომ კლიენტის მოთხოვნილება დააკმაყოფილოს.

– ალბათ ეს აკმაყოფილებს კიდეც კლიენტის მოთხოვნილებას.

დაფიქრდა და მცირეოდენი ყოყმანის შემდეგ მიპასუხა:

– ალბათ...

– გგონიათ, რომ როცა სამოცი წლის იქნებით, ახალი ტენდენციები აღარ დაგაინტერესებთ?

– იმედი მაქვს, რომ არა, – მითხრა გულწრფელად.

სიგარეტს მოვუკიდე.

– აქ თუ დავრჩები, დამცავი კრემი უნდა წავისვა, – ვაცნობე მელანქოლიურად.

– მოდი, ვიბანაოთ! კრემს კი მერე წაისვამთ.

იმავე წამს წამოხტა და ზღვისკენ წამათრია.

კარგად ცურავდა. აი, მე იმასაც ვერ ვიტყვი, რომ საერთოდ ვცურავ. უმთავრესად, ზურგზე ვწვები და დაღლილობა მალე მერევა ხოლმე.

– მალე იღლებით, – მითხრა მან, – ეს იმიტომ, რომ ბევრს ეწევით. სპორტს უნდა მოჰკიდოთ ხელი. მოიცა, მე მოგივლით!... – ბიცეპსზე თითები მომიჭირა. გავიფიქრე: „არა, არა, რა“.

ბოლოს დაწყნარდა და მზის გულზე წამოწვა, მანამდე კი თავი საგულდაგულოდ გაიმშრალა. ისე უხდებოდა შავად აბურდული, გრძელი, გრძელი თმა. საუბედუროდ, ლიფი არ მოუხსნია. ძალიან კი მინდოდა, რომ მოეხსნა. ისე მომინდა მისი ძუძუების ნახვა – აქ, ახლავე.

სწორედ მათკენ მიმართული ჩემი მზერა შენიშნა და ჩაეღიმა.

– მიშელ, – მომმართა მცირე დუმილის შემდეგ. მე კი, საკუთარი სახელი გავიგონე თუ არა, მაშინვე შევხტი, – რატომ გრძნობთ

თავს ასე მობერებულად? – მკითხა და თან პირდაპირ თვალებში შემომხედა.

კარგი კითხვა იყო: სული ვეღარ მოვიბრუნე.

– შეგიძლიათ ახლავე არც მიპასუხოთ, – მითხრა გულმოწყალედ, – იცით, თქვენთვის წიგნი მაქვს, – დაამატა და ჩანთიდან რაღაც ამოიღო.

გავოცდი, როცა „ნიღბის“ სერიის ყვითელი ყდა და აგატა კრისტის „ტაფობი“ ამოვიცანი.

– აგატა კრისტი? – გამოშტერებულმა ვკითხე.

– მაინც წაიკითხეთ. მგონია, რომ დაგაინტერესებთ.

თავი იდიოტივით დავუქნიე.

– საუზმობას არ აპირებთ? – მკითხა რამდენიმე წამში, – უკვე პირველი საათია.

– არა... არა მგონია.

– ასე ძალიან არ მოგწონთ ჯგუფური ცხოვრება?

პასუხი ზედმეტი იქნებოდა: გავუღიმე. ნივთები წამოვკრიფეთ და ერთად წამოვედით. გზად ლიონელს გადავეყარეთ, ტანჯული სულივით რომ დაეხეტებოდა. თავაზიანად მოგვესალმა, თუმცა გუშინდელივით გულმხიარულად აღარ გამოიყურებოდა. შემთხვევითი არ არის, რომ დამსვენებელთა შორის მარტოხელა კაცებს იშვიათად ნახავთ. ისინი დაძაბულები არიან, გართობა უნდათ, მაგრამ ვერ ახერხებენ. ყველაზე ხშირად უკან იხევენ ხოლმე, თუმცა ხანდახან თავით გადაშვება, ბოლომდე დახარჯვაც სჩვევიათ. ვალერის რესტორნის მაგიდებთან დავშორდი.

შერლოკ ჰოლმსის სერიის თითოეულ ნოველაში, რასაკვირველია, ამ პერსონაჟისთვის დამახასიათებელ თვისებებს ამოვიცნობთ, თუმცა ავტორს ახალი შტრიხის შემოტანაც არ ავიწყდება (კოკაინი, ვიოლინო, უფროსი ძმის, მაიკროფტის არსებობა, იტალიური ოპერით გატაცება, ევროპული სამეფო ოჯახებისთვის ოდესღაც გაწეული სამსახური, პირველი საქმე, რომელიც შერლოკმა ჯერ კიდევ ყმაწვილობისას გახსნა). თითოეული ახლადაღმოჩენილი დეტალი ბურუსით მოცულ ახალ სივრცეებს გულისხმობს,

საბოლოოდ კი, მართლაც მომხიბლავ პერსონაჟს ვიღებთ: კონან დოილმა მოახერხა, აღმოჩენის სიხარული და შეცნობის სიხარული სრულყოფილად შეეზავებინა. ყოველთვის მეჩვენებოდა, რომ მისგან განსხვავებით, აგატა კრისტი შეცნობის სიხარულს ზედმეტად დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. რომანის დასაწყისში პუაროს აღწერისას ის მხოლოდ რამდენიმე სახასიათო შტრიხით, პერსონაჟის ყველაზე თვალსაჩინო თავისებურებებით შემოიფარგლება ხოლმე (სიმეტრიისკენ მანიაკალური ლტოლვა, გაპრიალებული ჩექმები, ულვაშის ფორმაზე ზრუნვა). შედარებით სუსტი ნაწარმოებების კითხვისას სულაც ისეთი შთაბეჭდილება გვრჩება, რომ ეს შესავალი ფრაზები მან წიგნიდან წიგნში უცვლელად გადაწერა.

„ტაფობი“, ასე ვთქვათ, სულ სხვა მხრივ იყო საინტერესო. თვით ამბიციური პერსონაჟის, ჰენრიეტას გამოც კი არა – ამ მოქანდაკის მეშვეობით აგატა კრისტი მხოლოდ შემოქმედებითი წვის გადმოცემას კი არ ცდილობდა (ერთ სცენაში იგი გაჭირვებით დასრულებულ ქანდაკებას ამტვრევს, რადგან გრძნობს, რომ მას რაღაც აკლია), არამედ იმ თავისებური ტკივილის ჩვენებასაც, რაც ხელოვანის ცხოვრებას უდავოდ თან სდევს: რომ არ შეუძლია ნამდვილად ბედნიერი ან უბედური იყოს, ნამდვილი სიძულვილი, სასოწარკვეთა, აღმაფრენა თუ სიყვარული განიცადოს – ხელოვანსა და სამყაროს შორის ხომ მუდმივად ერთგვარი ესთეტიკური ფილტრია მოთავსებული. რომანისტმა ამ პერსონაჟში დიდწილად საკუთარი თავი ასახა და მისი გულწრფელობაც თვალშისაცემი ხდება. სამწუხაროდ, ხელოვანი, რომელიც სამყაროს გარკვეულწილად გარედან აკვირდება, მას გაორებულად, ორმხრივად და, შესაბამისად, ნაკლებად მძაფრად აღიქვამს და ამის გამო, როგორც პერსონაჟი, ნაკლებად საინტერესოა.

სულით და გულით კონსერვატორი და სიმდიდრის სამართლიანად გადანაწილების იდეის კატეგორიული მოწინააღმდეგე, აგატა კრისტი მწერლური კარიერის მანძილზე მკვეთრად გამოკვეთილ იდეოლოგიურ პოზიციას ინარჩუნებდა. სწორედ ეს თავისებური რადიკალური პოზიცია მას საშუალებას აძლევდა, რომ, სინამდვილეში, შეუბრალებელი და დაუნდობელი ყოფილიყო იმ ინგლისელი არისტოკრატების აღწერისას, რომელთა პრივილეგიებსაც

თავად იცავდა. ლედი ენკეტელი გროტესკული პერსონაჟი იყო, დამაჯერებლობას მოკლებული და ხანდახან, ცოტა არ იყოს, შემზარავიც. რომანისტი მეტად მოეხიბლა საკუთარ ქმნილებას, ვინც იმ წესებსა და კანონებს არღვევდა, რომლებითაც ჩვეულებრივი, უბრალო ადამიანები ცხოვრობდნენ. ალბათ დიდად ხალისობდა, როცა ასეთ ფრაზებს თხზავდა: „რა ძნელია, ბოლომდე გაიცნო ადამიანი იმ სახლში, სადაც მკვლელობა მოხდა“, თუმცა ის ლედი ენკეტელს ნამდვილად არ თანაუგრძნობდა. მწერალი დიდი სითბოთი ხატავდა მიჯს, რომელიც იძულებული იყო, ლუკმა-პურის საშოვნელად გამყიდველად ემუშავა, შაბათ-კვირა კი იმ ხალხის გარემოცვაში გაეტარებინა, რომლებსაც წარმოდგენაც არ ჰქონდათ, რა არის შრომა. გამბედავ, საქმიან მიჯს ედუარდი უიმედოდ შეჰყვარებოდა. ედუარდი თავს ხელმოცარულად მიიჩნევდა: ცხოვრებაში თავი ვერაფრისთვის მოება, მწერალიც კი ვერ გამხდარიყო. იდგა და მწარე ირონიით სავსე ქრონიკის სვეტებს წერდა იმ ჟურნალებში, რომლებსაც მხოლოდ ბიბლიოფილები თუ იცნობდნენ. მას ჰენრიეტასთვის სამჯერ ეთხოვა ხელი, მაგრამ სამჯერვე უარი მიეღო. ჰენრიეტა ჯონის საყვარელი იყო – ერთიანად მოეხიბლა ამ ბრწყინვალე კაცსა და მის ძლიერ ბუნებას, თუმცა ეს ჯონი კაი ხნის დაცოლშვილებული გახლდათ. მისი მკვლელობა პერსონაჟების აუსრულებელი სურვილების სათუთ წონასწორობას ხელის ერთი მოსმით ანადგურებდა: ბოლოს და ბოლოს, ედუარდი ხვდებოდა, რომ ჰენრიეტა მას არასდროს შეიყვარებდა, რადგან იგი ჯონთან ახლოსაც ვერ მივიდოდა, ამავე დროს ის ვერც მიჯთან დაახლოებას ახერხებდა და საკუთარი ცხოვრება უკვე საბოლოოდ გაცამტვერებული ეჩვენებოდა. აი, ამ ადგილიდან „ტაფობი“ ამაღელვებელი და საკმაოდ უცნაური წიგნი ხდებოდა: თითქოს უღრმესი მდინარის პირას იმყოფებოდით, ტალღები კი ერთმანეთს ეხეთქებოდა. იმ სცენას, სადაც მიჯი ედუარდს თვითმკვლელობისგან იხსნის და ეს უკანასკნელი მას ცოლობას სთხოვს, აგატა კრისტი ულამაზესად, განსაცვიფრებლად აღწერს, ერთგვარად დიკენსისებურ სიმაღლესაც კი აღწევს:

„ქალმა გულში მაგრად ჩაიკრა. კაცმა გაუღიმა:

– ისეთი ცხელი ხარ, მიჯ... ისეთი ცხელი...

ჰო, ასეთი ყოფილა სასოწარკვეთა, გაიფიქრა მიჯმა. ყინულის

ლოდები, სიცივე და უსასრულო მარტოობა. აქამდე ვერაფრით ხვდებოდა, რომ სასოწარკვეთა ცივი უნდა ყოფილიყო. მუდამ მწველი, ცეცხლოვანი, თავაწყვეტილი წარმოედგინა. მაგრამ არა. აი, რა ყოფილა სასოწარკვეთა: ყინულოვანი წყვდიადის უფსკრული, აუტანელი მარტოობა. სასოწარკვეთის ცოდვა კი, რომელზეც მღვდლები საუბრობდნენ ხოლმე, ცივი ცოდვა იყო, ყოველგვარი ადამიანური, თბილი და ცოცხალი ურთიერთობისგან მოწყვეტას რომ გულისხმობდა“.

კითხვა ღამის ცხრა საათისთვის დავასრულე. ავდექი და ფანჯარასთან მივედი. მშვიდი ზღვა იყო, მის ზედაპირზე ათასობით პაწია მოციმციმე წერტილი ცეკვავდა. მთვარის დისკოს გარს მსუბუქი ნათელი შემოვლებოდა. ვიცოდი, რომ ამაღამ კოჰ ლანტაზე „full moon rave party“ – „სავსემთვარეობის რეივი“ უნდა გამართულიყო. ბაბეტი და ლეა, დამსვენებელთა დიდ ნაწილთან ერთად, ალბათ იქ წავიდოდნენ. რა იოლია ცხოვრებაზე უარის თქმა, შენივე ცხოვრებისგან განზე გადგომა. იმ დროს, როცა ყველა ღამეული გართობისთვის ემზადებოდა, სასტუმროსთან ტაქსი ტაქსიზე ჩერდებოდა, ტურისტები კი დერეფნებში მიმორბოდნენ, მე მხოლოდ სევდანარევ შვებას ვგრძნობდი.

10.

ტაილანდის ყურეს ანდამანის ზღვისგან ვიწრო, მთიანი ზოლი გამოყოფს – კრას ყელი, რომლის ჩრდილოეთ ნაწილშიც ბირმა-ტაილანდის საზღვარი გადის. ბირმის უკიდურესი სამხრეთით, რანონგთან მისი სიგანე მხოლოდ ოცდაორ კილომეტრს აღწევს, თუმცა მერე იგი თანდათან ფართოვდება და მალაკის ნახევარკუნძულს წარმოქმნის.

ანდამანის ზღვაში მიმოფანტულ ასობით კუნძულს შორის დასახლებული მხოლოდ რამდენიმეა და არცერთზე, რომელიც ბირმის საკუთრებას წარმოადგენს, ტურიზმი განვითარებული არ არის. მათგან განსხვავებით, ტაილანდის შემადგენლობაში შემავალ ფჰანგ ნგას ყურის კუნძულებს ქვეყნისთვის ტურიზმისგან მიღებული წლიური შემოსავლის 43% მოაქვს. ამ მხრივ ყველაზე მნიშვნელოვანი პჰუკეტია, სადაც კურორტების განვითარება 80-იანი წლების შუა პერიოდიდან დაიწყო,

ძირითადად ჩინური და ფრანგული კაპიტალით (ბიზნეს-ჯგუფმა „ავრორამ“ აზიის სამხრეთ-აღმოსავლეთი უმალვე თავისი ექსპანსიის უმთავრეს სექტორად მიიჩნია). სავარაუდოდ, სწორედ პჰუკეტისადმი მიძღვნილ თავში უნდა აღწევდეს გზამკვლევი „რუტარი“ სიძულვილის, ვულგარული ელიტარიზმისა და აგრესიული მაზოხიზმის უმაღლეს დონეს. „ზოგიერთის აზრით, პჰუკეტი ცად აზიდული კუნძულია, – დასაწყისშივე გვამცნობენ მისი შემდგენლები, – ჩვენთვის კი ის კარგა ხნის ჩაძირულია“.

„მაინც უნდა მოვინახულოთ იგი“, – განაგრძობენ ისინი, – „ინდოეთის ოკეანის ეს მარგალიტი“... ორიოდე წლის წინ პჰუკეტს ჯერ კიდევ ხოტბას ვასხამდით: მზე, საოცნებო პლაჟები, საოცარი სიმშვიდის წუთები. ამ აწყობილ სიმფონიას კი ავურ-დავურევთ, მაგრამ სიმართლეს მაინც გეტყვით: პჰუკეტი აღარ გვიყვარს! პატონგ ბიჩი – ყველაზე ცნობილი პლაჟი ბეტონით დაფარეს. დამსვენებელთა შორის სულ უფრო მეტი კაცია, მეძავებით სავსე ბარების რიცხვიც თვალსა და ხელს შუა იზრდება, ღიმილიც კი იყიდება. რაც შეეხება ბუნგალოებს, მათ სახე უცვალეს და ექსკავატორებით მიანგრ-მოანგრიეს, რათა მარტოხელა ღიპიანი ევროპელებისთვის სასტუმროები აეშენებინათ“.

პატონგ ბიჩზე ორი ღამე უნდა გაგვეტარებინა. ავტობუსში იმედიანად ავედი, ბოლომდე მზად ვიყავი, მარტოხელა ღიპიანი ევროპელის როლი მეთამაშა. მოგზაურობის აპოგეას კოჰ-პჰი-პჰიზე სამი თავისუფალი დღე წარმოადგენდა – ეს კუნძული, ტრადიციულად, სამოთხედ ითვლებოდა. „რა ვთქვათ კოჰ-პჰი-პჰიზე? – მოთქვამდნენ გზამკვლევის ავტორები, – რაღა ეს და რაღა უიღბლო სიყვარულის გახსენება... კარგის თქმა გვინდა, მაგრამ ყელში დიდი ბურთი გვაქვს გაჩრილი“. საერთოდ, მანიპულატორ მაზოხისტებს თავიანთი უბედურება არ ჰყოფნით ხოლმე. ისიც უნდათ, რომ სხვებიც უბედურები იყვნენ.

დაახლოებით ოცდაათი კილომეტრის შემდეგ ავტობუსი ბენზინის მარაგის შესავსებად გაჩერდა. ჩემი „რუტარი“ ბენზინგასამართი სადგურის ნაგვის ურნაში ჩავაგდე. ოჰ, ეს დასავლური მაზოხიზმი-მეთქი, გავიფიქრე. ერთი-ორი კილომეტრიც გავიარეთ და მივხვდი, რომ ახლა მართლაც აღარაფერი მქონდა წასაკითხი. მოგზაურობის

დასასრულისთვის დამცავი ფარის – ნაბეჭდი ტექსტის გარეშე უნდა გამესწორებინა თვალი. მიმოვიხედე, გულისცემა გამიხშირდა, თითქოს ერთ წამში გარესამყარო ბევრად უფრო მომიახლოვდა. მეორე მხარეს ვალერის სავარძლის საზურგე გადაეწია და გადახრილ მდგომარეობაში დაემაგრებინა: ვერ გაიგებდი, ეძინა თუ ოცნებებში ჩაძირულიყო, სახე ფანჯრისკენ მიებრუნებინა. ვცადე, მისთვის მიმებაძა. გარეთ პეიზაჟები, სხვადასხვა მცენარეულობით, ერთმანეთს ენაცვლებოდა. მეტი რა გზა იყო – რენეს „მიშლენი“ ვთხოვე. ჰოდა, შევიტყვე, რომ რეგიონის ეკონომიკაში ჰევეასა და ლატექსის პლანტაციები მთავარ როლს თამაშობდა: ტაილანდი კაუჩუკის მესამე მომწოდებელი გახლდათ მსოფლიოში. მთელი ამ მცენარეულობისგან თურმე პრეზერვატივებსა და საბურავებს ამზადებდნენ – ადამიანის გამჭრიახობას ხომ საზღვარი არა აქვს. შეიძლება ის მრავალმხრივ ვაკრიტიკოთ, მაგრამ ერთს მაინც ვერ წავართმევთ: ჩვენ წინაშე ნამდვილად გონებაგამჭრიახი ძუძუმწოვარი დგას.

მდინარე კვაიზე გამართული ვახშმის შემდეგ ჯგუფების მაგიდებთან გადანაწილება საბოლოოდ დასრულდა. ვალერი, როგორც თვითონ უწოდებდა, „ობივატელების ბანაკს“ შეუერთდა. ჟოზიანი კი ნატუროპათებს დაუახლოვდა, რომლებთანაც ბევრი საერთო აღმოაჩინა, მათ შორის, უშფოთველობის მედიტაციური პრაქტიკით გატაცებაც. ასე რომ, საუზმისას შორიდან ვუყურებდი ალბერსა და ჟოზიანს შორის გამართულ ნამდვილ უშფოთველთა შერკინებას, რასაც ეკოლოგებიც დიდი ინტერესით ადევნებდნენ თვალს – თვითონ სადღაც გადაკარგულ ფრანშ-კონტში ცხოვრობდნენ და ამ მხრივ აშკარად ნაკლები პრაქტიკა ჰქონდათ. ბაბეტი და ლეა პარიზის რეგიონიდან კი ბრძანდებოდნენ, მაგრამ სათქმელს ვერ პოულობდნენ, „მაგარია!“, – მხოლოდ ამას თუ წამოისროდნენ ხოლმე. ცხოვრების მთავარ მიზნად ისინი უშფოთველობას სულაც არ მიიჩნევდნენ. საბოლოო ჯამში, იმ მაგიდასთან საკმაოდ გაწონასწორებულმა ხალხმა მოიყარა თავი, განსხვავებული სქესის ორი ბუნებრივი ლიდერით, რომლებსაც აქტიური თანამშრომლობა შეეძლოთ. ჩვენთან კი ყველაფერი არც ისე კარგად აეწყო. ჟოზეტი და რენე ერთთავად მენიუს უკირკიტებდნენ, ადგილობრივ სამზარეულოს ალღო გადასარევად აუღეს – ჟოზეტს ზოგიერთი რეცეპტის შინ წაღებაც კი მოუნდა. დროდადრო მეზობელი მაგიდის

კრიტიკით გულს იოხებდნენ, მის ირგვლივ შეკრებილები ხომ პრეტენზიულებად და პოზიორებად მიაჩნდათ. ასე შორს ვერ წავიდოდით, ჰოდა, მეც ისღა დამრჩენოდა, დესერტს მოუთმენლად დაველოდებოდი.

რენეს „მიშლენი“ დავუბრუნე. პჰუკეტამდე ოთხი საათის გზა რჩებოდა. რესტორნის ბარში ერთი ბოთლი „მეკონგი“ ვიყიდე. მთელი ეს ოთხი საათი სიმორცხვესთან ბრძოლაში გავატარე, რომელიც უფლებას არ მაძლევდა, ბოთლი ჩანთიდან ამომეღო და მშვიდად გამოვმთვრალიყავი. ბოლოს მაინც საკუთარმა სიმორცხვემ დამძლია. „Beach Resortel“-ის შესასვლელთან ტრანსპარანტი გამოეკრათ: „კეთილი იყოს თქვენი მობრძანება, შაზელო მეხანძრეებო!“

– ერთი უყურე... – შესძახა ჟოზეტმა, – შენი და ხომ შაზეში ცხოვრობს...

რენეს აღარც კი ახსოვდა.

– კი, კი... – არწმუნებდა ქალი.

სანამ ნომრის გასაღებს ავიღებდი, გავიგონე, როგორ თქვა: „იცი რა, კრას ყელის დათვალიერებაში მთელ დღეს უაზროდ დაკარგავთ“. ყველაზე ცუდი ის იყო, რომ ეს ქალი არ ცდებოდა. განიერ საწოლს დავეხეთქე და ერთი სავსე ჭიქა „მეკონგი“ გადავკარი, მერე კიდევ ერთი.

როცა გავიღვიძე, ტკივილისაგან თავი მისკდებოდა, უნიტაზზე დავემხე და დიდხანს ვაღებინებდი. დილის ხუთი საათი იყო: ძალიან გვიანი – იმ ბარებისთვის, სადაც გოგოები იქნებოდნენ და ძალიან ადრე – საუზმისთვის. ტუმბოს უჯრაში ბიბლია დამხვდა ინგლისურ ენაზე, კიდევ ერთი წიგნიც ბუდას მოძღვრების შესახებ. გადავშალე და წავიკითხე: „Because of their ignorance people are always thinking wrong thoughts and always losing the right viewpoint and, clinging to their egos, they take wrong actions. As a result, they become attached to a delusive existence“[12]. დარწმუნებული არა ვარ, რომ ყველაფერი გავიგე, თუმცა ბოლო ფრაზა ჩემს ახლანდელ მდგომარეობას შესანიშნავად ასურათებდა. ამის გამო გულზე მომეშვა კიდეც და საუზმობის დროს მშვიდად დაველოდე. მეზობელ მაგიდასთან უზარმაზარი ამერიკელი ზანგების ჯგუფი იჯდა, კალათბურთელების ნაკრები გეგონებოდა. ოდნავ მოშორებით სუფრას ჰონგ-კონგელი ჩინელები უსხდნენ. იოლად

ამოიცნობდით მათთვის დამახასიათებელი სიბინძურით, რაც დასავლეთევროპელებისთვისაც ძნელად ასატანია, ტაილანდელ მიმტანებს კი საერთოდ გულს უხეთქავს – ამას შეჩვევამაც ვერაფერი უშველა. ტაილანდელებისგან განსხვავებით, რომლებიც ყოველგვარ ვითარებაში უზადო სისუფთავით, ზღვარგადასული პეწენიკობითაც კი გამოირჩევიან, ჩინელები ხარბად ჭამენ, გამოტენილი პირით ხარხარებენ და ირგვლივ საკვების ნაწილაკებს ფანტავენ, პირდაპირ იატაკზე აფურთხებენ, ცხვირს თითებით იხოცავენ – ერთი სიტყვით, ნამდვილი ღორებივით იქცევიან. ისე, ძალიან მრავალრიცხოვანი ღორები კი არიან.

პატონგ ბიჩის ქუჩებში სეირნობის პირველსავე წუთებში მივხვდი, რომ ცივილიზებული სამყაროს მთელ ტურისტობას ამ ორკილომეტრიან სანაპიროზე მოეყარა თავი. სულ რაღაც ათიოდე მეტრში გადავეყარე: იაპონელებს, იტალიელებს, გერმანელებს, ამერიკელებს, რამდენიმე სკანდინაველსა და მდიდარ სამხრეთამერიკელსაც კი. როგორც ტურისტულ სააგენტოში მომუშავე გოგომ მითხრა, „ყველა ერთნაირი ვართ, ყველას მზე გვინდა“. სანიმუშო კლიენტივით, საშუალო ტიპივით მოვიქეცი: ლეიბიანი შეზლონგი და მზის ქოლგა დავიქირავე, მერე რამდენიმე ქილა „სპრაიტიც“ დავლიე. წყალში ფრთხილად შევედი. ტალღები ნაზად მელამუნებოდა. სასტუმროში ხუთი საათისთვის დავბრუნდი, თავისუფალი დღით ზომიერად კმაყოფილი ვიყავი, მაგრამ მაინც მტკიცედ მქონდა გადაწყვეტილი, რომ უფრო მეტი მიმეღო. I was attached to a delusive existence.[13] ის ბარებიღა დამრჩენოდა, სადაც გოგოები იყვნენ. სანამ შესაბამის კვარტალს მოვინახულებდი, რესტორნების სიახლოვეს ვიხეტიალე. „Royal Savoey Seafood“ -ის წინ ამერიკელების წყვილი შევნიშნე, ასთაკვს გადამეტებული ყურადღებით რომ აშტერდებოდა. გავიფიქრე: „ორი ძუძუმწოვარი კიბოსებრს აკვირდება.“ მათ ღიმილად დაღვრილი მიმტანი შეუერთდა, ქორფა პროდუქტის შექება თუ უნდოდა. „სამი“, – გავაგრძელე მექანიკურად. ხალხის ნაკადი არ წყდებოდა: მოდიოდნენ და მოდიოდნენ მარტოხელები, წყვილები, მთელი ოჯახები. ყველა საოცრად უმანკოდ გამოიყურებოდა.

ხანდახან, როცა ხანდაზმული გერმანელები გვარიანად გამოთვრებიან, შეგროვდებიან და უსასრულოდ სევდიან სიმღერებს გაბმულად ღიღინებენ ხოლმე, ეს სანახაობა

ტაილანდელ მიმტანებს დიდად ახალისებს, ისინი მათ გარს ეხვევიან და რიტმულ შეძახილებსაც არ იშურებენ.

ფეხდაფეხ მივდევდი ორმოცდაათს გადაცილებულ სამ მამაკაცს, რომლებიც ხან „Ach!“-ს შესძახებდნენ ხოლმე, ხან „Ja!“-ს, ჰოდა, ისე რომ არც კი მიძებნია, სწორედ ღამის ბარების ქუჩაზე აღმოვჩნდი. მოკლეკაბიანი გოგოები ალერსიანი ღუღუნით ერთმანეთს ეცილებოდნენ და ყველანაირად ცდილობდნენ, რომელიმე ბარში შევეტყუებინე: „Blue Nights“, „Naughty girl“, „Classroom“, „Marilyn“, „Venus“... ბოლოს მაინც „Naughty girl“ ავირჩიე. აქ ხალხი ჯერ კიდევ არ იყო. მაგიდებთან ათამდე კაცი განცალკევებულიყო – ძირითადად, ოცდახუთი-ოცდაათი წლის ინგლისელები და ამერიკელები. საცეკვაო მოედანზე ათიოდე გოგო დისკო-რეტროს რიტმში ნელა ირხეოდა. ზოგს თეთრი ბიკინი ეცვა, ზოგს კი ლიფი მოეძრო და მხოლოდ სტრინგის ამარა დარჩენილიყო. დაახლოებით ოცი წლისები იქნებოდნენ, ყველას ოქროსფრად დაფერილი მუქი კანი და საოცრად ამაღელვებელი, მოქნილი ტანი ჰქონდა. მარცხნივ ერთი ბებერი გერმანელი დაჯდა და წინ „კარლსბერგის“ კათხა დაიდგა: კაი ღიპი, თეთრი წვერი, სათვალე – პენსიაზე გასულ უნივერსიტეტის პროფესორს ჰგავდა. მის თვალწინ ამოძრავებულ ნორჩ სხეულებს მონუსხული შესცქეროდა. მისი გახევება ისეთი თვალშისაცემი იყო, რომ წამით მკვდარიც კი მეგონა.

მერე კვამლგასაშვები მექანიზმი ამუშავდა და დისკო ნელი პოლინეზიური რიტმებით შეიცვალა. გოგოები სცენიდან გავიდნენ, მათ ნაცვლად სხვები შემოვიდნენ, რომლებსაც მკერდი და თეძოები ყვავილწნულებით მოერთოთ. ისინი ნაზად ირწეოდნენ, ყვავილწნულებში ხან ძუძუები გამოუჩნდებოდათ, ხან დუნდულების დასაწყისი. ბებერი გერმანელი ისევ სცენას მიშტერებოდა. ორი წუთით სათვალე მოიხსნა და გაწმინდა: თვალები აწყლიანებული ჰქონდა. თავი სამოთხეში ეგონა.

სინამდვილეში აქ გოგოები კლიენტებს არ აბამდნენ. მიუხედავად ამისა, შეგეძლო რომელიმეს სასმელით გამასპინძლებოდი, გასაუბრებოდი, სურვილის შემთხვევაში, ამ დაწესებულებას, შესატანის სახით, ხუთას ბატს გადაუხდიდი და ფასზე მოლაპარაკებისთანავე გოგოს სასტუმროში წაიყვანდი. მგონი, მთელი ღამე ოთხი თუ ხუთი

ათასი ბატი ღირდა – ტაილანდელი არაკვალიფიციური მუშის თითქმის თვიური ხელფასი. ჰო, პჰუკეტი ძვირი კურორტია. ბებერმა გერმანელმა მორცხვად დაუქნია ხელი ერთ გოგოს, რომელსაც მხოლოდ თეთრი სტრინგი ეცვა და სცენაზე დაბრუნების რიგს ელოდა. ის მაშინვე მისკენ გამოემართა და მუხლებზე მოხერხებულად წამოუსკუპდა. ნორჩი, მრგვალი ძუძუები მოხუცის სახესთან ირხეოდნენ, მას კი ერთიანად სიამოვნების ალმური მოსდებოდა. გავიგონე, როგორ დაუძახა გოგომ: „მამიკო“. ლიმონიანი ტეკილას საფასური გადავიხადე და გარეთ ცოტა დარცხვენილი გამოვედი. ვინ იცის, იქნებ სულაც მოხუცის ბოლო მხიარულებას შევესწარი. ეს მეტად სულისშემძვრელი, მეტად ინტიმური იყო.

ზუსტად ბარის გვერდით ღია ცის ქვეშ მოწყობილ რესტორანს მივაგენი, სადაც ჩამოვჯექი და კიბორჩხალით მომზადებული ბრინჯი შევუკვეთე. თითქმის ყველა მაგიდასთან წყვილად ისხდნენ ევროპული გარეგნობის კაცები და ტაილანდელი გოგოები. კაცების უმრავლესობა კალიფორნიელს წააგავდა. ზუსტად ისეთი იყო, როგორადაც კალიფორნიელები წარმოგვიდგენია ხოლმე – ისე, შიშველ ტერფებზე ვიეტნამური სანდლები კი ეცვათ. სინამდვილეში ავსტრალიელები იქნებოდნენ – ერთმანეთში სულ იოლად აგერევა. ვინც არ უნდა ყოფილიყვნენ, ყველას ჯანსაღი, სპორტული და გვარიანად დანაყრებული კაცის იერი ჰქონდა. ისინი სამყაროს მომავალს წარმოადგენდნენ. აი, ამ წუთს, როცა თითით საჩვენებელ, სიცოცხლით სავსე ანგლო-საქსონელ ახალგაზრდობას ვუყურებდი, მივხვდი, რომ სამყაროს მომავალი სწორედ სექსუალური ტურიზმი უნდა ყოფილიყო. მეზობელ მაგიდასთან ოცდაათს მიტანებული ორი მკერდსავსე ტაილანდელი ქალი გამალებით ლაქლაქებდა. მათ წინ ორი თავგადაპარსული ახალგაზრდა ინგლისელი იჯდა, კატორღელ პოსტმოდერნისტებს ჰგავდნენ: ლუდს მძიმე-მძიმედ სვამდნენ და ხმას არ იღებდნენ. ოდნავ მოშორებით ორ ჩასუქებულ გერმანელ ლესბოსელს, რომლებსაც კომბინეზონები ჩაეცვათ და წითელი თმა ძალიან მოკლედ შეეჭრათ, გვერდით ულამაზესი გოგონა მოესვათ, გრძელი, შავი თმით, სუფთა სახითა და ტანზე შემოხვეული ჭრელი სარონგით. აქვე ორ განმარტოებულ არაბსაც ნახავდით – ვერ მიხვდებოდით, რომელი ქვეყნიდან უნდა ყოფილიყვნენ – თავზე ისეთივე ჭურჭლის ტილოები მოეხვიათ, როგორითაც

იასირ არაფატს ტელეეკრანზე გამოჩენისთანავე ვცნობთ ხოლმე. ერთი სიტყვით, მდიდარ და მეტ-ნაკლებად მდიდარ საზოგადოებას მოეყარა თავი, აზიური საშოს დაუძლეველი, ნაზი ძახილის საპასუხოდ. ყველაზე უცნაური კი ის იყო, რომ წყვილის დანახვისთანავე მიხვდებოდით, რამე გამოუვიდოდათ თუ არა. ყველაზე ხშირად გოგოები მოწყენილები ისხდნენ, უკმაყოფილო ან ბედს შეგუებული იერით თვალს სხვა მაგიდებისკენ აპარებდნენ. თუმცა ზოგიერთები, სიყვარულის მოლოდინში, თანამოსაუბრეს თვალებში შესცქეროდნენ, მთელი გულისყურით უსმენდნენ, ხალისიანად პასუხობდნენ. იოლად წარმოიდგენდით, რომ ეს წყვილები ურთიერთობასააწყობდნენ, დამეგობრდებოდნენ ან უფრო სერიოზულ, ხანგრძლივ კავშირს დაამყარებდნენ. ვიცოდი, რომ აქ უცხოელები, განსაკუთრებით, გერმანელები, არცთუ იშვიათად ქორწინდებოდნენ.

მე კი ბარში გოგოსთან საუბრის გაბმა სულაც არ მხიბლავდა. ასეთი საუბრები უმთავრესად მომავალი სექსუალური მომსახურების ხასიათისა და ფასის ირგვლივ ტრიალებს და მძიმე ასატანია ხოლმე. მასაჟის სალონები მერჩია, სადაც ურთიერთობას სექსით იწყებენ, ხოლო ნამდვილი სიახლოვე ხან ჩნდება, ხან არა. ზოგ შემთხვევაში გგონია, რომ დაწყებულ საქმეს სასტუმროში გააგრძელებთ, ამ დროს კი აღმოაჩენ, თურმე გოგოს ეს სულაც არ ნდომებია: ხანდახან ხდება, რომ ქმარს გაშორებულია და ბავშვები ჰყავს მისახედი. ეს გულისმომკვლელიცაა და რაღაცნაირად კარგიც. როგორც კი ბრინჯის ჭამას მოვრჩი, გონებაში სათავგადასავლო პორნოფილმის სიუჟეტი მოვხაზე, სათაურით „მასაჟის სალონი“. ჩრდილოტაილანდელ გოგონას, სირიენს თავდავიწყებით შეუყვარდა ამერიკელი სტუდენტი ბობი, რომელიც სრულიად შემთხვევით მოხვდა სალონში: თავაწყვეტილი ქეიფის მერე მთვრალმა ძმაკაცებმა წამოათრიეს. ბობის მისთვის თითიც არ დაუკარებია, მხოლოდ ულამაზესი ღია ცისფერი თვალებით უყურებდა და სამშობლოზე – ჩრდილოეთ კაროლინაზე ან რაღაც ასეთზე უამბობდა. ისინი სირიენის სამსახურისგან თავისუფალ დროს ერთმანეთს ხვდებოდნენ ხოლმე, მაგრამ, საუბედუროდ, ბობს შინ დაბრუნება მოუხდა: იელის უნივერსიტეტში ბოლო კურსი ჰქონდა დასამთავრებელი. მცირე წყვეტა. სირიენი მას იმედით ელოდებოდა და ამასობაში უამრავი კლიენტის

მოთხოვნილებას აკმაყოფილებდა. გულით სუფთა გოგო იყო – გატაცებით უნძრევდა და სწოვდა ღიპიან, ულვაშა ფრანგებს (მეორეხარისხოვანი როლი ჟერარ ჟიუნოსთვის) და გასიებულ, მელოტ გერმანელებს (მეორეხარისხოვანი როლი რომელიმე გერმანელი მსახიობისთვის). ბოლოს ბობი დაბრუნდა და ამ ჯოჯოხეთიდან მისი გამოხსნა სცადა, მაგრამ ჩინურ მაფიას არაფრის გაგონება არ სურდა. დახმარებისთვის მან შეერთებული შტატების ელჩსა და იმ ჰუმანიტარული ასოციაციის პრეზიდენტს მიმართა, რომელიც ქალებით ვაჭრობის წინააღმდეგ ილაშქრებდა (მეორეხარისხოვანი როლი ჯეინ ფონდასთვის). რადგან ამ საქმეში გარეული აღმოჩნდნენ ჩინური მაფია (ვახსენოთ „ტრიადები“) და მასთან შეკრული ტაილანდელი გენერლები (ესეც პოლიტიკური განზომილება, დემოკრატიული ღირებულებებისკენ მოწოდება), დიდი ჩხუბები და დევნა იყო მოსალოდნელი მთელ ბანგკოკში. ბოლოს მაინც ბობმა გაიმარჯვა. ერთ-ერთ ბოლო სცენაში სირიენი სექსში გაწაფულობით თავს იწონებდა და ამას სრულიად გულწრფელად პირველად აკეთებდა. მასაჟის სალონის უბრალო თანამშრომლად მუშაობისას მას არაერთი სირი მოეწოვა მხოლოდ იმ იმედით, რომ ოდესმე ბობისაც ეღირსებოდა, რომელშიც ყველა სხვა სირი გაერთიანდებოდა – დიალოგში რაღაც-რაღაცეები კიდევ გაირკვეოდა. ორი მდინარე ერთმანეთს შეერწყმოდა (ჩაო პრაია და დელავერი). დასასრულის ტიტრები. ევროპული გაქირავებისთვის განსხვავებული რეკლამა მოვიფიქრე, დაახლოებით ასეთი: „მოგეწონათ „მუსიკალური სალონი“? „მასაჟის სალონი“ უფრო მეტად მოგეწონებათ“. ეს ყველაფერი ბუნდოვანი მონახაზი იყო, ახლა კი პარტნიორი მჭირდებოდა.

ფული გადავიხადე და წამოვდექი. სხვადასხვა შემოთავაზებაზე უარი ვთქვი, ამასობაში ას ორმოცდაათი მეტრი გავიარე და „Pussy Paradise“-ს წინ აღმოვჩნდი. კარი შევაღე. შესვლისთანავე სამ მეტრში რობერი და ლიონელი დავინახე, რომლებიც ირლანდიურ ვისკიან ყავას სვამდნენ. სიღრმეში, მინის კედლის მიღმა, ორმოცდაათამდე გოგო, ნომრიანი სამკერდე ნიშნებით, ამფითეატრისებურად ჩამომსხდარიყვნენ. მიმტანი სწრაფად მომიახლოვდა. ლიონელმა თავი მოაბრუნა, დამინახა და სახეზე სირცხვილის ალმური მოედო. რობერმაც მოიხედა, ხელი ზანტად დამიქნია – მაგიდასთან მიხმო. ლიონელი ტუჩებს იკვნეტდა. არ იცოდა,

სად ჩამძვრალიყო. მიმტანმა ჩემი შეკვეთა ჩაინიშნა.

– მე მემარჯვენე ვარ, – სრულიად უადგილოდ შესძახა რობერმა, – მაშ, ყურადღებით... – საჩვენებელი თითი ისე ასწია, თითქოს მაფრთხილებდა. მოგზაურობის დასაწყისშივე შევნიშნე, რომ მემარცხენე ვეგონე და საუბრის გასაბმელად ხელსაყრელ შემთხვევას ელოდა. აყოლას ნამდვილად არ ვაპირებდი. სიგარეტს მოვუკიდე. მკაცრად ამათვალიერ-ჩამათვალიერა.

– ბედნიერება დელიკატური რამ არის, – წარმოთქვა მქადაგებლური ტონით, – საკუთარ თავში მისი აღმოჩენა ძნელია, გარეთ კი საერთოდ შეუძლებელია.

რამდენიმე წამის შემდეგ ცივი ხმით დაამატა:

– შამფორი.

ლიონელი აღფრთოვანებული შესცქეროდა. ამ კაცით ერთიანად მოხიბლული ჩანდა. გამონათქვამი სადავო მომეჩვენა: თუ „ძნელსა“ და „შეუძლებელს“ ადგილებს შევუცვლიდით, სიმართლეს უფრო მივუახლოვდებოდით. არა, ამ დიალოგის გაგრძელების სურვილი არ მქონდა. მიმაჩნდა, რომ აუცილებელი იყო, სტანდარტულ ტურისტულ სიტუაციას დავბრუნებოდით. თან 47-ე ნომერიც მინდებოდა – სიფრიფანა, მეტად ტანწვრილი ტაილანდელი, რომელსაც სქელი ტუჩები და კოხტა სახე ჰქონდა. მოკლე, წითელი ქვედაკაბა და შავი წინდები ეცვა.

რობერი მიხვდა, რომ ყურადღება გამექცა და ლიონელს მიუბრუნდა.

– მე ჭეშმარიტების მჯერა, – აღნიშნა ხმადაბლა, – ჭეშმარიტებისა და იმ პრინციპის, რომ მისი დამტკიცება შესაძლებელია.

ცალი ყურით ვუსმენდი და გაკვირვებულმა აღმოვაჩინე, რომ თურმე მათემატიკოსი ყოფილა და ხარისხიც ჰქონია, ახალგაზრდობაში კი ლის ჯგუფების შესახებ იმედისმომცემი ნაშრომებიც შეუქმნია. ამ ინფორმაციამ ჩემი ცხოველი ინტერესი გამოიწვია: როგორც ჩანს, ადამიანის აზროვნების რაღაც სფერო, რაღაც სექტორი არსებობდა, სადაც მან პირველმა ცხადად და გარკვევით დაინახა ჭეშმარიტება, აბსოლუტურად

ხელშესახები, მტკიცებადი.

– ჰო, – თითქმის სინანულით აღიარა, – ბუნებრივია, მერე ეს ყველაფერი უფრო ზოგადი ფორმით დაამტკიცეს.

ამის შემდეგ უმთავრესად მოსამზადებელ განყოფილებებზე ასწავლიდა. მოწიფულობის წლები მან უხალისოდ შესწირა იმ პატარა იდიოტების სახელდახელოდ გაშალაშინებას, რომლებსაც პოლიტექნიკურ უნივერსიტეტსა თუ უმაღლეს საინჟინრო სკოლაში შესვლა აეხირებინათ – მათ შორის მხოლოდ ყველაზე ნიჭიერებს თუ გამოუვიდოდათ რამე.

– ყოველ შემთხვევაში, მეცნიერ-მათემატიკოსის ნიჭი მაინც არ მქონდა, – დაამატა მან, – ეს ძალიან ცოტას აქვს.

70-იანი წლების ბოლოს განათლების სამინისტროს კომისიის წევრი იყო და მათემატიკის სწავლების იმ რეფორმაზე მუშაობდა, რომელიც, მისივე აღიარებით, უბადლო სისულელე გახლდათ და მეტი არაფერი. ახლა ორმოცდაცამეტი წელი შესრულებოდა. სამი წლის წინ პენსიაზე გასულიყო და სექსუალურ ტურიზმში თავით გადაშვებულიყო. ცოლი სამჯერ მოეყვანა.

– რასისტი ვარ... – შესძახა ხალისიანად, – რასისტი გავხდი... მოგზაურობის ერთ-ერთი პირველი შედეგი ის არის, რომ რასისტული შეხედულებები გიყალიბდება ან გიძლიერდება. როგორ წარმოგიდგენია სხვა ხალხი, სანამ მას გაიცნობ? რა თქმა უნდა, ისეთივე გგონია, როგორიც შენ ხარ. თანდათან კი ხვდები, რომ სინამდვილე ცოტა განსხვავებულია. ევროპელი კაცი მუშაობს, როცა შეუძლია. ძალიან ხშირად სამსახური ბეზრდება, ყელში ამოსდის, მაგრამ ისეთ სახეს იღებს, თითქოს აინტერესებდეს: ამას ყველა ვხედავთ. ორმოცდაათი წლის ასაკში მასწავლებლობით, მათემატიკით და საერთოდ, ყველაფრით დაღლილმა მსოფლიოს შემოვლა გადავწყვიტე. მესამე ცოლს ახალი დაშორებული ვიყავი და სექსის მხრივ რაიმე განსაკუთრებულს არ ველოდი. პირველად ტაილანდში ვიმოგზაურე. იქიდან პირდაპირ მადაგასკარზე გავემგზავრე. ამის მერე თეთრ ქალთან აღარც დავწოლილვარ, სურვილიც კი არ გამჩენია. დამიჯერეთ, – დაამატა და ლიონელს მკლავზე ხელი დაარტყა, – მართლა სათუთ, დამყოლ, მოქნილ და კაი ღონიერ იმ ერთ რამეს თეთრ ქალებს ვეღარ უპოვით: ასეთები სამუდამოდ გადაშენდნენ.

47-ემ შეამჩნია, რომ თვალს არ ვაცილებდი. გამიღიმა და ფეხი ფეხზე გადაიდო. ამ დროს წინდების ალისფერი სამაგრი გამოუჩნდა. რობერი ისევ იდეების ფრქვევას განაგრძობდა:

– იმ ეპოქაში, როცა თეთრებს თავი სხვებზე აღმატებულებად მიაჩნდათ, რასიზმი საფრთხეს ნამდვილად არ წარმოადგენდა. მეცხრამეტე საუკუნეში კოლონისტებისთვის, მისიონერებისთვის, მასწავლებლებისთვის ზანგი თავშესაქცევი მანერებით გამორჩეული, დიდი და არც ისე ავი ცხოველი იყო – ცოტა უფრო განვითარებული მაიმუნის მსგავსი. ყველაზე უარეს შემთხვევაში, მას სასაპალნე საქონლად მიიჩნევდნენ, რომელსაც საკმაოდ რთული დავალებების შესრულების ძალა შესწევდა. საუკეთესო შემთხვევაში კი, მასში პრიმიტიულ, შეურყვნელ სულს ხედავდნენ, ვისაც განათლების გზით ღმერთამდე ან დასავლურ აზროვნებამდე ამაღლება შეეძლო. ასეა თუ ისე, ზანგს „მდაბალ ძმად“ მიიჩნევდნენ, ხოლო დამდაბლებულის მიმართ სიძულვილს კი არ ვგრძნობთ, არამედ ზიზღით სავსე კეთილგანწყობას. ეს კეთილშობილური, თითქმის ჰუმანური რასიზმი მთლიანად გაქრა. როგორც კი თეთრებმა ზანგების თანასწორებად აღქმა დაიწყეს, ნათელი გახდა, რომ ადრე თუ გვიან მათ აღმატებულებასაც აღიარებდნენ. არა, თანასწორობის იდეას ადამიანში დასაყრდენი არა აქვს, – განაგრძო მან და საჩვენებელი თითი ისევ აიშვირა.

მეგონა, რომ ციტატებს დააფრქვევდა, ლაროშფუკოს ან ვინმე ასეთს გაიხსენებდა, მაგრამ ამჯერად ასე არ მომხდარა. ლიონელი შუბლშეკრული იჯდა და უსმენდა.

– თეთრები საკუთარ თავს დამდაბლებულებად მიიჩნევენ, – რობერი ცდილობდა, რომ მისთვის სწორად გაეგოთ, – ახალი ტიპის, მაზოხიზმზე დაფუძნებული რასიზმის აღმოსაცენებლად ნიადაგი უკვე მომზადებულია: მთელი ისტორიის განმავლობაში სწორედ ამას მივყავდით ძალადობასთან, რასებს შორის ომსა და სისხლისღვრასთან. მაგალითად, ყველა ანტისემიტი ებრაელების ერთგვარ აღმატებულებას ერთსულოვნად აღიარებს: თუ მეორე მსოფლიო ომისდროინდელ ანტისემიტურ ტექსტებს გადაიკითხავთ, აუცილებლად თვალში მოგხვდებათ ის ფაქტი, რომ ებრაელებს უფრო გონიერებად, უფრო მოხერხებულებად მიიჩნევდნენ, საფინანსო სფეროში მათ განსაკუთრებულ

უნარებს მიაწერდნენ და, სხვათა შორის, ებრაული საზოგადოების არნახულ სოლიდარობასაც აღნიშნავდნენ ხოლმე. რეზულტატი: ექვსი მილიონი მკვდარი.

47-ეს კიდევ ერთხელ შევხედე: მოლოდინი მუდამ ამაღელვებელია, გინდა, რომ დიდხანს, დიდხანს გაგრძელდეს. თუმცა რისკი მაინც რჩება: შეიძლება გოგო სხვა კლიენტს გაჰყვეს. მიმტანს ხელი დავუქნიე.

– მე ებრაელი არა ვარ! – წამოიყვირა რობერმა, ეგონა, სიტყვას შევუბრუნებდი. მართლაც შემეძლო რაღაც-რაღაცეებში შევკამათებოდი: ბოლოს და ბოლოს, ტაილანდში ვიყავით, ყვითელი რასის წარმომადგენლები კი თეთრებს „მდაბალ ძმებად“ არასდროს მიუჩნევიათ, პირიქით, მათ განვითარებულ არსებებად თვლიდნენ, რომლებიც განსხვავებული ტიპის, რთულად აღსაქმელ, ზოგჯერ საშიშ ცივილიზაციებს მიეკუთვნებოდნენ. ამასთანავე იმის აღნიშვნაც შემეძლო, რომ აქ ქალების დასათრევად ვიყავით და ამ სჯა-ბაასში მხოლოდ დროს ვფლანგავდით. ჩემი მთავარი პროტესტიც ეს იყო.

მიმტანი მაგიდას მოუახლოვდა. რობერმა ხელის აქნევით ანიშნა, სასმელი კიდევ მოგვიტანეო.

– I need a girl, – ყრუდ ამოვთქვი, – The girl forty seven.[14]

მიმტანმა შიშნარევი იერით, ცოტა დაეჭვებულმა შემომხედა. ის-ის იყო, ჩინელების ჯგუფი მეზობელ მაგიდას მიუჯდა, ყურისწამღებად ყაყანებდნენ.

– The girl number four seven, – ღრიალით დავუმარცვლე. ამჯერად გაიგო, ყურებამდე გაიღიმა და მინის კედლის წინ მოთავსებული მიკროფონისკენ გაემართა, რომელშიც რაღაც ჩაილაპარაკა. გოგო წამოდგა, საფეხურები ჩამოიარა და გვერდითა გასასვლელს თმების სწორებით მიაშურა.

– დასაწყისში რასიზმს სხვადასხვა რასის მამრებს შორის მზარდი ანტიპათია და მძაფრი კონკურენციის განცდა ახასიათებს, – განაგრძო რობერმა, თან ალმაცერად მიყურებდა, – თუმცა, ამავე დროს, სხვა რასის მდედრების მიმართ სექსუალური ლტოლვა იზრდება. რასობრივი ბრძოლის ნამდვილი არსი, – მკაფიოდ წარმოთქვა, – არც ეკონომიკას, არც კულტურას არ უკავშირდება, ის ცალსახად ბიოლოგიური და ცხოველურია: პაექრობა ქალიშვილის საშოს დასაუფლებლად.

ვგრძნობდი, რომ ცოტაც და დარვინიზმში გადაეშვებოდა. ამ დროს მიმტანი 47-ე ნომრის თანხლებით მაგიდასთან დაბრუნდა. რობერმა გოგოს მზერა მიაპყრო და დიდხანს გამომცდელად ათვალიერებდა.

– მაგარი არჩევანია, – დაასკვნა ცივად, – კაი ნაბოზარს ჰგავს.

გოგომ მორცხვად გაიღიმა. ქვედაკაბის ქვეშ ხელი შევუყავი და ტრაკზე მოვეფერე, თითქოსდა ვმფარველობდი. მომეხუტა.

– ჩემს უბანში წესრიგს თეთრები მართლა ვეღარ ამყარებენ, – საუბარში უადგილოდ ჩაერთო ლიონელი.

– სწორედ ასეა! – მთელი მონდომებით დაეთანხმა რობერი, – გეშინიათ და მართლებიც ხართ. მგონია, რომ მომდევნო წლებში ევროპაში რასობრივი ძალადობა მოიმატებს. ყველაფერი კი ერთი კაი სამოქალაქო ომით დასრულდება, – თქვა პირზე ქაფმომდგარმა, – ყველაფერს „კალაშნიკოვი“ მოაგვარებს.

კოქტეილი ერთი მოყუდებით გამოცალა. ლიონელი, ცოტა არ იყოს, შიშით შესცქეროდა.

– მიმიფურთხებია, – დაამატა და ჭიქა მაგიდაზე დაახეთქა, – დასავლეთევროპელი ვარ, მაგრამ შემიძლია სადაც მინდა, იქ ვიცხოვრო, ჯიბეში ფულიც ჯერ კიდევ მიჩხრიალებს. სენეგალი, კენია, ტანზანია, კოტ-დ’ივუარი მოვიარე. მართალია, იქაური გოგოები ტაილანდელებივით დაოსტატებულები და ალერსიანები არ არიან, მაგრამ ისეთი ჩამოქნილი ტანი აქვთ, იმ ადგილას ისეთი სუნი ასდით...

ამ დროს ალბათ მოგონებები წამოეშალა, უცებ დადუმდა.

– What is your name?[15] – სიჩუმით ვისარგებლე და 47-ე ნომერს ვკითხე.

– I am sin,[16] – მიპასუხა.

მეზობელ მაგიდასთან ჩინელებმა უკვე აირჩიეს, რაც სურდათ და ხარხარითა და ხორხოცით გაემართნენ სხვადასხვა სართულისკენ. შედარებითმა სიმშვიდემ დაისადგურა.

– ეს ზანგი გოგოები ოთხზე რომ დადგებიან და ტაკუნებს მოგიშვერენ, – ფიქრიანად განაგრძო რობერმა, – ის ადგილი შუაზე გადაეპობათ, შიგნით კი ყველაფერი ვარდისფერი აქვთ,

– დაამატა ჩურჩულით.

წამოვდექი. ლიონელმა მადლიერებით შემომხედა: აშკარად კმაყოფილი ჩანდა, რომ გოგოსთან ერთად ჯერ მე წავიდოდი, ასე უფრო ნაკლებად შერცხვებოდა. დამშვიდობების ნიშნად, რობერს თავი დავუქნიე. სახის უხეში ნაკვთები მწარე ღიმილით ეგრიხებოდა, დარბაზს – და მის მიღმა ადამიანთა მოდგმას – დაუნდობელ მზერას ავლებდა. მან თავისი აზრი თქვა, ყოველ შემთხვევაში, ამის შესაძლებლობა ნამდვილად ჰქონდა. ვგრძნობდი, რომ რობერს მალე დავივიწყებდი. უცებ მასში მოტეხილი, მოთავებული კაცი დავინახე. მომეჩვენა, რომ ამ გოგოების ხმარება სულაც არ უნდოდა. ცხოვრება სრულიად უძრავ მდგომარეობაში თანდათანობით გადასვლის პროცესია, რასაც ფრანგული ბულდოგის მაგალითი შესანიშნავად ადასტურებს: ახალგაზრდობაში ის ცელქი და მოუსვენარია, სიბერეში კი სრულიად აპათიური. რობერის შემთხვევაში, აღნიშნული პროცესი კარგა ხნის დაწყებული გახლდათ. ერექცია ალბათ ისევ ექნებოდა, თუმცა დარწმუნებით ვერაფერს იტყოდი: როგორ გონებამახვილადაც არ უნდა მოგქონდეს თავი და ისეთ სახეს იღებდე, თითქოს ცხოვრებაში რაღაც გაიგე, სიცოცხლე მაინც მთავრდება. ჩემი ხვედრი მისას ჰგავდა: მეც დავმარცხდი და ისიც. თუმცა ამ კაცის მიმართ სოლიდარობის ნასახსაც არ ვგრძნობდი. როცა სიყვარული არ არის, გულს არაფერი გიხარებს. ქუთუთოების ქვეშ მანათობელი ლაქები ირევა: ხილვები, სიზმრები. არა, ეს იმ ადამიანს აღარ ეხება, ვინც ღამეს ელოდება – მასთან ღამე მიდის.

ორი ათასი ბატი გადავუხადე მიმტანს, რომელმაც იმ კარამდე მიმაცილა, ზედა სართულებზე მოსახვედრად რომ უნდა გაგევლო. სინს ხელჩაკიდებული მივყავდი. მომდევნო ერთ-ორ საათში ის ჩემს გაბედნიერებას შეეცდებოდა.

მასაჟის სალონში ისეთ გოგოს იშვიათად გადაეყრები, რომელსაც სექსი ნამდვილად უნდა. როგორც კი ოთახში შევედით, სინმა ჩემ წინ ჩაიმუხლა, შარვალი და ტრუსი ჩამხადა და ასო ტუჩებში მოიქცია. ვიგრძენი, როგორ მიმაგრდებოდა. მერე უფრო ღრმად ჩაიდო პირში და თავი ენით მოუსუფთავა. თვალები დავხუჭე, თავბრუ მესხმოდა, მეგონა, პირშივე გავუთავებდი. უცებ შეჩერდა, ღიმილით გაიძრო, რაც ეცვა, დაკეცა და სკამზე დააწყო.

– Massage later,[17] – თქვა, როცა საწოლზე წვებოდა. ორ წამში ფეხები გადაშალა.

უკვე მასში ვიყავი და თავს არ ვზოგავდი, როცა შევნიშნე, პრეზერვატივის გაკეთება დამვიწყებოდა. „მსოფლიოს ექიმების“ ანგარიშის თანახმად, ტაილანდელი მეძავების მესამედი შიდსით ინფიცირებული იყო. ვერ ვიტყვი, შიშით გული გამისკდა-მეთქი, უბრალოდ, ოდნავ გავღიზიანდი. შიდსთან ბრძოლის ეს კამპანიები ხომ სრული კრახი და კატასტროფა იყო. ასო მაინც მომირბილდა.

– Something wrong? – სინი შეშფოთდა, წამოიწია და იდაყვებს დაეყრდნო.

– Maybe... a condom, – ვთქვი მორიდებით.

– No problem, no condom... I am OK![18] – ხალისიანად მიპასუხა. ერთ ხელში კვერცხები მოიქცია, მეორე ხელისგულით კი ასოზე მომეფერა. ზურგზე დავწექი, ალერსს მთლიანად მივნებდი. ხელს უფრო და უფრო სწრაფად ამოძრავებდა, ვიგრძენი, ფეხებშუა სისხლი ისევ მომაწვა. რა ვიცი, აქ სამედიცინო კონტროლი ან რამე ასეთი ხომ უნდა ყოფილიყო. როგორც კი ამიდგა, გოგო გადამაჯდა და იმავე წამს ბოლომდე შეიდო. ხელები წელზე შემოვხვიე. თავი უძლეველი მეგონა. თავიდან მენჯის პატარ-პატარა მოძრაობებით დაიწყო, რაც თანდათან მეტად და მეტად სიამოვნებდა – ბარძაყები გადავშალე, რომ უფრო ღრმად შემედო. სიამოვნება მძაფრი, თავბრუდამხვევი იყო. ვცდილობდი, ნელა მესუნთქა, რათა შედარებით დიდხანს გამეძლო. სრულ სიმშვიდეს ვგრძნობდი. გოგო ზემოდან დამაწვა, ბოქვენით ბოქვენზე გამეხახუნა და სიამოვნებისგან წამოიკივლა. ხელები ავწიე და კეფაზე მოვეფერე. ორგაზმის დროს გაქვავდა, გაბმულად დაიკვნესა, მერე კი მკერდზე დამეცა. ისევ მასში ვიყავი, ვგრძნობდი, როგორ ეკუმშებოდა საშოს კედლები. პირველს მეორე ორგაზმიც მოჰყვა, უფრო სიღრმისეული, ბნელი წიაღიდან წამოსული. გულში უნებურად ჩავიკარი და ყვირილით გავათავე. თავი ჩემს მკერდზე ედო და ათიოდე წუთი ასე გაუნძრევლად იწვა. ცოტა ხანში წამოდგა, შხაპის მიღება შემომთავაზა. ძალიან ნაზად გამამშრალა, პირსახოცს ისე მისვამდა, თითქოს ჩვილი ვყოფილიყავი. მერე დივანზე ჩამოვჯექი და სიგარეტი გავუწოდე.

– We have time... – თქვა მან, – we have a little time.[19]

გავიგე, რომ ოცდათორმეტი წლის იყო. თავისი საქმიანობა არ მოსწონდა, მაგრამ ქმარს ორი შვილით მიეტოვებინა.

– Bad man, – მითხრა მან, – Thai men, bad men.[20]

ვკითხე, სხვა გოგოებთან თუ მეგობრობ-მეთქი. მიპასუხა, არც იმდენადო. გოგოების უმრავლესობა ძალიან პატარა და უტვინო იყო: რასაც შოულობდნენ, ტანსაცმელსა და სუნამოებში ფლანგავდნენ. თვითონ კი ასეთი არ გახლდათ – სერიოზული გოგო იყო, ფულს ბანკში ინახავდა. ორ-სამ წელში ამ საქმეს თავს დაანებებდა და სოფელში დაბრუნდებოდა. მშობლები უკვე ხანდაზმულები იყვნენ, დახმარება სჭირდებოდათ.

სანამ წამოვიდოდი, ორი ათასი ბატი ვაჩუქე. სასაცილოდ გამოჩნდა, რადგან ეს ძალიან ბევრი იყო. ბანკნოტები უნდობლად გამომართვა და თავი რამდენჯერმე დამიკრა, მკერდთან მიტყუპებული ხელებით.

– You good man,[21] – მითხრა გოგომ. მერე ქვედაკაბა და წინდები ამოიცვა. ბარის დაკეტვამდე ორი საათი რჩებოდა. კარამდე მიმაცილა, ხელისგულები კი კიდევ ერთხელ მიატყუპა.

– Take care, – დაამატა მან, – be happy.[22]

ქუჩაში შეფიქრიანებული გამოვედი. მომდევნო დილით, რვა საათზე სადღაც უნდა გავმგზავრებულიყავით – ჩვენი მოგზაურობა დასასრულს უახლოვდებოდა. გავიფიქრე, ნეტავ ვალერიმ როგორღა გაატარა ეს თავისუფალი დღე-მეთქი.

11.

– ოჯახის წევრებს საჩუქრები ვუყიდე, ულამაზეს ნიჟარებს გადავაწყდი, – მითხრა მან.

გაუვალი ჯუნგლით დაფარული კლდოვანი ნაპირის სიახლოვეს ნავი ფირუზისფერ ტალღებს მიაპობდა. სწორედ ასეთი წარმომედგინა განძის კუნძული.

– არა რა, მაინც უნდა ვაღიაროთ ბუნება... – წამოვიწყე. ვალერიმ ყურადღებით შემომხედა. თმა კეფაზე აეკეცა, საფეთქლებთან გამოშლილ ღერებს ქარი უფრიალებდა.

– იცით რა, ბუნება... – განვაგრძე წამხდარმა. რა იქნება, სამეჯლისო ცეკვების კურსებივით, საუბრის კურსებიც არსებობდეს. ალბათ ბუღალტერიაში უსაშველოდ დიდი ხნით გადავეშვი და ადამიანებთან ურთიერთობა გადამავიწყდა.

– თუ ხვდებით, რომ დღეს 31 დეკემბერია, – აღნიშნა სრულიად აუღელვებლად. მოწმენდილ ლაჟვარდოვან ცას და ფირუზისფერ ოკეანეს თვალი მოვავლე: არა, ვერაფრით მივხვდებოდი. წარმოუდგენელი გამბედაობა უნდა ჰქონოდა იმ ხალხს, რომელმაც ჩრდილოეთის ცივი რეგიონები აითვისა.

სონი წამოდგა და ჯგუფს მიმართა:

– ახლა მიახლოება კოჰ-პჰი-პჰისთან. მე ვთქვი, აქ ნავი არ გაცურავს. ჩაიცვით საცურაო კოსტიუმები? ფეხით გადით, ღრმა არ არის. წყალში გაიარეთ. ჩემოდნები არა, ჩემოდნები მერე.

მძღოლმა კონცხს გვერდი აუარა, ძრავი გამორთო და ისე შევიდა მომრგვალებულ უბეში, რომლის ნაპირებიც გაუვალ ჯუნგლს დაეფარა. მომწვანო ფერის გამჭვირვალე ზღვა თითქმის ირეალურ, თეთრი ქვიშით დაფარულ პლაჟს ლოკავდა. ფერდობების ძირას, ტროპიკული მცენარეულობის სიღრმეში, ხიმინჯებზე შემდგარი, პალმის შტოებით გადახურული ხის ბუნგალოები მოჩანდა. მთელი ჯგუფი ორიოდე წუთით სრულიად დადუმდა.

– მიწიერი სამოთხეა, – აღმოხდა სილვის, ცოცხალი ემოციისგან ყელში მოწოლილი ბურთით. ბევრსაც არ აზვიადებდა. უბრალოდ, თვითონ ევა არ გახლდათ. მით უფრო, მე – ადამი.

ჯგუფის წევრები ერთმანეთის მიყოლებით წამოდგნენ და ნავიდან გადმოაბიჯეს. ჟოზეტს გადმოსვლაში დავეხმარეთ: ჯერ მე, მერე – თავისი ქმარი. წელამდე აწეული ქვედაკაბით ნავის ფერდზე ძლივს გადმობობღდა, თუმცა აღფრთოვანებას ვერ მალავდა – სიხარულისგან ცხვირის ცემინებაც კი აუტყდა. მოვბრუნდი. ნიჩაბზე დაყრდნობილი ტაილანდელი მეზღვაური იდგა და ყველა მგზავრის გადმოსვლას ელოდა. ვალერი მუხლებზეხელებშემოხვეული იჯდა. ქვემოდან

ამომხედა, დარცხვენილმა გამიღიმა.

– საცურაო კოსტიუმის ჩაცმა დამავიწყდა, – მითხრა ბოლოს.

ხელები გავასავსავე იმის ნიშნად, რომ ვერაფრით ვერ დავეხმარებოდი.

– თუ გინდათ, წავალ, – ვუთხარი ბრიყვულად.

გულმოსულმა ტუჩზე იკბინა, წამოდგა და იმავე წამს შარვალი ჩაიხადა. ტურისტული მოგზაურობისთვის სრულიად შეუფერებელი, თხელზე თხელი, მაქმანებიანი საცვალი ეცვა. მის ნაპირებთან საკმაოდ ხშირი, შავი თმა მოუჩანდა. თავი არ მიმიბრუნებია – სულელურად გამომივიდოდა, თუმცა უტიფრადაც არ მივშტერებივარ. ნავის მარცხენა ფერდს გადმოვაბიჯე და დასახმარებლად ხელი გავუწოდე. ნავიდან ყოჩაღად გადმოხტა. წყალი წელამდე გვწვდებოდა.

პლაჟზე წასვლამდე ვალერიმ კიდევ ერთხელ შეათვალიერა ის ნიჟარებიანი ყელსაბამები, ძმისშვილებისთვის რომ შეეძინა. მისი ძმა დიპლომის აღებისთანავე „Elf“-ში ინჟინრად მოეწყო, რამდენიმეთვიანი პროფესიული მომზადების შემდეგ კი მივლინებით ვენესუელაში გაემგზავრა. ერთი წლის თავზე იქაური გოგო ცოლად შეირთო. ვალერი ვარაუდობდა, რიგიანი სექსუალური გამოცდილების მიღებას მანამდე ვერც მოახერხებდაო. ყოველ შემთხვევაში, სახლში გოგო არასდროს მიეყვანა. იმ ბიჭებს, რომლებიც საინჟინრო საქმეს სწავლობენ, მსგავსი რამ ხშირად ემართებათ ხოლმე: გართობის, შეყვარებულებთან სეირნობის დრო არ რჩებათ. თავს უბრალო რამეებით იქცევენ: ინტელექტუალური თამაშებით ან ჭადრაკის პარტიით ინტერნეტში. დიპლომებს აიღებენ, სამსახურს იშოვიან და მერე ყველაფერს ერთბაშად აღმოაჩენენ: ფულს, პროფესიულ პასუხისმგებლობას, სექსს. თუ ამ დროს ტროპიკულ ქვეყანაში მოხვდნენ, ცდუნებას იშვიათად უძლებენ. ბერტრანმა ცოლად საოცარი ტანის მქონე მეტისი შეირთო. მშობლებთან სტუმრობისას, სან-კე-პორტრიეს პლაჟზე, რძლის მიმართ დაუძლეველ ლტოლვას ვალერი არაერთხელ აუტანია. ვერ წარმოედგინა, რა უნდა გაეკეთებინა მის ძმას ლოგინში. ახლა მათ ორი შვილი ჰყავდათ და ბედნიერ წყვილს ჰგავდნენ. ხუანასთვის საჩუქრის არჩევა ძნელი არ იყო: სამკაულები უყვარდა, ღია ფერის ქვები კი მის მუქ კანს არაჩვეულებრივად მოუხდებოდა. აი, ბერტრანს

ვერაფერი შეურჩია. ფიქრობდა, როცა კაცი უნაკლოა, ძნელია გამოიცნო, რა ესიამოვნებაო.

სასტუმროს სალონში ნაპოვნ „Phuket Weekly“ -ს ვფურცლავდი, როცა დავინახე, ვალერი პლაჟს მოუყვებოდა. იქვე ახლოს შიშველი გერმანელები ბანაობდნენ. წამით შეყოყმანდა, მერე კი პირდაპირ ჩემკენ გამოემართა. მზე დამაბრმავებლად კაშკაშებდა, მოშუადღევებულიყო. ავად თუ კარგად, ჩემი როლი უნდა მეთამაშა. ბაბეტმა და ლეამ ცხვირწინ ჩაგვიარეს. მხრებზე მოგდებული ჩანთების გარდა ტანს არაფერი უმძიმებდათ: სრულიად შიშვლები იყვნენ. ამ ამბავს გულგრილად შევხვდი. ვალერიმ, პირიქით, თვალი დიდხანს არ მოაცილა, ცნობისმოყვარედ, უხერხულობის გარეშე უყურებდა. გოგოები გერმანელების სიახლოვეს დაბანაკდნენ.

– უნდა ვიბანაო, – ვუთხარი ვალერის.

– მე მოგვიანებით შემოვალ, – მიპასუხა.

ზღვაში ლაღად შევედი: თბილი, გამჭვირვალე, საოცრად მშვიდი წყალი იყო. მოვერცხლისფრო პაწია თევზები თითქმის ზედაპირზე დაცურავდნენ. ფსკერი თანაბრად ღრმავდებოდა, ნაპირიდან ას მეტრში ფეხს ისევ მიწას ვადგამდი. საბანაო ტრუსიდან ამოსაღები ამოვიღე, თვალები დავხუჭე და ვალერის მაქმანებიანი საცვალი გავიხსენე – აი, ამ დილით როგორიც დავინახე, ვერაფერსაც რომ ვერ უფარავდა. ამიდგა – ესეც საქმე იყო. მოტივაცია მაინც მქონდა. ჰო, უნდა იცხოვრო და ადამიანებთან ურთიერთობაზეც უარი არ უნდა თქვა. ზოგადად, მე ზედმეტად დაძაბული ვიყავი, თან საკმაოდ დიდი ხნის განმავლობაში. საღამოობით ალბათ რაღაც უნდა მეკეთებინა: ბადმინტონი მეთამაშა, გუნდში მემღერა ან რამე ასეთი მომეფიქრებინა. მხოლოდ ის ქალები მახსენდებოდა, ვისთანაც ვწოლილვარ. ალბათ რაღაცას ნიშნავს, არა? მოგონებებს ხომ იმისთვის ვაგროვებთ, რომ სიკვდილის დროს თავი მარტოდ აღარ ვიგრძნოთ. არა, ასე არ უნდა მეფიქრა. „Think positive“, – ვეუბნებოდი საკუთარ თავს გონარეული, – „think different“[23]. ნაპირისკენ ნელა გამოვცურე, მკლავის ყოველ ათ მოსმაზე ვჩერდებოდი და ჰაერს ღრმად ვისუნთქავდი, რათა როგორმე მოვდუნებულიყავი. როგორც კი ქვიშაზე ფეხი დავდგი, შევნიშნე, ვალერის ლიფი მოეხსნა. მუცელზე იწვა, მაგრამ ხომ გადმობრუნდებოდა – ეს პლანეტების მოძრაობასავით გარდაუვალი გახლდათ. არა,

მაინც რა უნდა მექნა? პირსახოცზე ჩამოვჯექი, მხრებში ოდნავ მოხრილი. „think different“, – ვუმეორებდი საკუთარ თავს. აქამდე არაერთი მკერდი მენახა, მომესრისა და გამელოკა კიდეც, მაგრამ ამ სანახაობამ მაინც შოკში ჩამაგდო. ისედაც ვეჭვობდი, რომ ამ გოგოს დიდებული ძუძუები უნდა ჰქონოდა, მაგრამ ასეთს ნამდვილად ვერ წარმოვიდგენდი. ძუძუსთავებს, მათ ირგვლივ ჩამუქებულ წრეებს თვალს ვერ ვაცილებდი. ჩემს მზერას აუცილებლად შენიშნავდა. მიუხედავად ამისა, რამდენიმე წამს ხმა არ ამოუღია, რაც უსასრულოდ დიდ დროდ მომეჩვენა. ნეტავ რა უტრიალებთ ამ ქალებს თავში? ისინი თამაშის წესებს ისე იოლად იღებენ. ზოგჯერ კი, როცა სარკეში შიშველ სხეულს თავიდან ფეხებამდე ითვალიერებენ, მათ მზერაში ცდუნების უნარისა და შესაძლებლობის ისეთი რეალისტური, ცივი შეფასება იკითხება, როგორიც კაცისთვის მუდამ მიუწვდომელი დარჩება. თვალი პირველმა მე მოვარიდე.

მერე რაღაც დრო გავიდა, ვერ ვიტყვი, რა დრო. მზე ისევ მაღლა იყო და თვალისმომჭრელად ელვარებდა. მოთეთრო, ფხვნილისებურ ქვიშას დავყურებდი.

– მიშელ... – ჩუმად დამიძახა.

სწრაფად ავიხედე, თითქოს თავში რაღაც ჩაერტყათ. მისი მუქი, მუქი ყავისფერი თვალები ჩემს თვალებში ჩადნა.

– რითი სჯობიან ტაილანდელი ქალები ევროპელებს? – გარკვევით მკითხა.

მის მზერას ვერც ამჯერად გავუძელი. მკერდი სუნთქვის რიტმში ერხეოდა. თითქოს ძუძუსთავებიც გაუმკვრივდა. იმავე წამს მომინდა, მეპასუხა: „არც არაფრით“. მერე კი ერთი იდეა მომივიდა თავში, არც ისე კარგი იდეა.

– აქ სტატიაა ამაზე, რაღაც სარეკლამო ჩანახატის მსგავსი, – „Phuket Weekly“ გავუწოდე.

– „Find your longlife companion... Well educated Thai ladies“[24] – ეს არის?

– კი, მერე ინტერვიუცაა.

შავ პიჯაკსა და რუხ ჰალსტუხში გამოწყობილი მოღიმარი ჩემ სევენეზი მკითხველების ათ შეკითხვას პასუხობდა სააგენტო

„Heart to heart“ -ის საქმიანობის შესახებ, რომლსაც თავად ხელმძღვანელობდა.

„There seems to be, – აღნიშნავდა ბატონი სევენეზი, – a near-perfect match between the Western men, who are unappreciated and get no respect in their own countries, and the Thai women, who would be happy to find someone who simply does his job and hopes to come home to a pleasant family life after work. Most Western women do not want such a boring husband.

One easy way to see this, – განაგრძობდა იგი, – is to look at any publication containing „personal“ ads. The Western women want someone who looks a certain way, and who has certain „social skills“, such as dancing and clever conversation, someone who is interesting and exciting and seductive. Now go to my catalogue, and look at what the girls say they want. It’s all pretty simply, really. Over and over they state that they are happy to settle down FOREVER with a man who is willing to hold down a steady job and be a loving and understanding HUSBAND and FATHER. That will get you exactly nowhere with an Amercan girl!

As Western woman, – ასკვნიდა გაბედულად, – do not appreciate men, as they do not value traditional family life, marriage is not the right thing for them to do. I am helping modern Western women to avoid what they despise“.[25]

– დამაჯერებლად ჟღერს, – აღნიშნა ვალერიმ გულისტკივილით, – რა თქმა უნდა, ბაზარი არსებობს...

ჟურნალი გვერდით გადადო და ჩაფიქრდა. ამ დროს რობერმა ჩაგვიარა. ხელები ზურგზე შემოეწყო და პლაჟს მოღუშული იერით მიუყვებოდა. ვალერი სწრაფად მიბრუნდა, მეორე მხარეს გაიხედა.

– არ მომწონს ეს ტიპი, – დაიჩურჩულა გულმოსულმა.

– სულელი არ არის, – ხელი საკმაოდ გულგრილად ავიქნიე.

– სულელი არ არის, მაგრამ არ მომწონს. ყველანაირად ცდილობს, რომ ხალხი შოკში ჩააგდოს და საკუთარ თავზე ყველას უარყოფითი წარმოდგენა შეუქმნას. აი, სწორედ ამის გამო არ მომწონს. იცით რა, თქვენ შეგუებას მაინც ცდილობთ.

– მართლა? – გაოცებულმა შევხედე.

– კი, ასეა. რა თქმა უნდა, იგრძნობა, რომ გიჭირთ, ასეთი მოგზაურობისთვის გაჩენილი არა ხართ, მაგრამ მაინც ცდილობთ. მგონია, რომ, გულის სიღრმეში, სულაც კარგი და კეთილი ბიჭი ხართ.

აი, სწორედ ახლა უნდა მოვხვეოდი, ძუძუებზე მოვფერებოდი და ტუჩებში მეკოცნა, მაგრამ ბრიყვულად გავხევდი. შუადღე გადავიდა, მზე პალმის ხეების თავზე დაეკიდა. არაფრისმთქმელ სიტყვებს ვამბობდით.

საახალწლო ვახშმისთვის ვალერის თხელი მომწვანო ქსოვილის, გრძელი, ოდნავ გამჭვირვალე, ღრმად გულამოჭრილი კაბა ჩაეცვა, რომელშიც ძუძუები გვარიანად მოშიშვლებოდა. დესერტის დასრულებისთანავე ტერასაზე ორკესტრმა დაუკრა, ვიღაც მომღერალი ბებრუხანა კი იდგა და ბობ დილანის „სლოუ-როკის" ადაპტაციებს ცხვირში დუდღუნებდა. ბაბეტი და ლეა გერმანელებში საბოლოოდ გათქვეფილიყვნენ: მათი მხრიდან ხმამაღალი შეძახილები მოისმოდა. ჟოზეტი და რენე – ეს ორი საყვარელი გოდორა – ნაზად ჩახუტებულები ცეკვავდნენ. ცხელი ღამე იყო. პეპლები ბალუსტრადაზე გაბმულ ფერად-ფერად ფანრებს შესეოდნენ. დათრგუნული ვიყავი და ვისკის ჭიქას ჭიქაზე ვცლიდი.

– რასაც ის ტიპი ამბობდა, იმ ინტერვიუში...

– დიახ, – ვალერიმ მზერა მომაპყრო. გრძელ, მოწნულ სკამზე გვერდიგვერდ ვისხედით. ძუძუებს ლიფი ისე ამოევსოთ, თითქოს ბუდეებიდან ამოცვენას ლამობდნენ. თვალები და ტუჩები შეეღება, გრძელი, ჩამოშლილი თმა მხრებზე ეყარა.

– ვფიქრობ, ეს უფრო ამერიკელ ქალებს ეხება. ევროპელი ქალების საქმე ბოლომდე გარკვეული არ არის.

თავი დაეჭვებით გადააქნია და გაჩუმდა. ბევრად უკეთესი იქნებოდა, საცეკვაოდ გამეწვია. კიდევ ერთი ჭიქა ვისკი დავლიე, სკამის საზურგეს მივეყრდენი და ღრმად ჩავისუნთქე.

როცა გავიღვიძე, დარბაზი თითქმის ცარიელი დამხვდა. მომღერალი ტაილანდურად ღნაოდა, დრამერის დუნე აკომპანემენტით. მათ აღარავინ უსმენდა. გერმანელები სადღაც გამქრალიყვნენ, ბაბეტი და ლეა კი ახლა ორ იტალიელ ტიპს ელაქლაქებოდნენ, რომლებიც ღმერთმა უწყის, საიდან გაჩნდნენ. ვალერი წასულიყო. ადგილობრივი დროით დილის

სამი საათი ხდებოდა. 2001 წელი დაწყებულიყო. პარიზში მის დადგომას ოფიციალურად მხოლოდ სამ საათში იზეიმებდნენ. თეირანში ზუსტად შუაღამე იდგა, ტოკიოში კი დილის ხუთი საათი გამხდარიყო. კაცობრიობას, მთელი თავისი მრავალფეროვნებით, მესამე ათასწლეულში შეებიჯებინა. მე სწორედ ამ ნაბიჯზე წავბორძიკდი.

12.

ბუნგალოში დავბრუნდი, სირცხვილით დამწვარი და ერთიანად მოთავებული. ბაღში ვიღაცეები იცინოდნენ. ქვიშით მოფენილ ბილიკზე პატარა, რუხ გომბეშოს წამოვკარი ფეხი, ქვასავით რომ იდო და არ ინძრეოდა. გვერდზეც არ გადამხტარა, სულ მცირე დამცავი რეფლექსიც არ აღენიშნებოდა. ადრე თუ გვიან ვიღაც შემთხვევით დააბიჯებდა, ხერხემალს გადაუმტვრევდა, დაჭყლეტილ-დასრესილი ხორცი კი ქვიშას შეერეოდა. მოსეირნე ფეხქვეშ რაღაც რბილს იგრძნობდა, ერთს შეიკურთხებდა და ლანჩას მიწას გაუსვ-გამოუსვამდა. გომბეშოს ფეხი მივკარი: ბილიკის კიდეზე აუჩქარებლად გადაბარგდა. კიდევ ერთხელ მივკარი ფეხი: აი, უკვე შედარებით უსაფრთხო გაზონსაც შეეხიზნა. სიცოცხლე ალბათ რამდენიმე საათით მაინც გავუხანგრძლივე. ბევრად უკეთეს მდგომარეობაში არც მე გახლდით: ოჯახურ ჭუპრში ან რაიმე ასეთში არ დავფრთიანებულვარ და არავინ მყოლია, ვინც ჩემს ბედ-იღბალს გულთან ახლოს მიიტანდა, ჭირში გვერდით ამომიდგებოდა და ლხინში სიხარულს გაიზიარებდა, ჩემი თავგადასავლებით, მიღწეული წარმატებებით აღფრთოვანდებოდა. უფრო მეტიც, ოჯახი არც მე შემიქმნია: უცოლო, უშვილძირო კაცი ვიყავი. აზრად არავის მოუვიდოდა, რომ მხარზე დამყრდნობოდა. ცხოვრება ცხოველივით მარტომ გავლიე და მარტოც მოვკვდებოდი. რამდენიმე წუთით ხელი საკუთარი თავის უაზრო სიბრალულმა დამრია.

მეორე მხრივ, დიდი კერკეტი კაკალი ვიყავი და ცხოველთა სამყაროში ზომით საშუალოს აღვემატებოდი. ალბათ სპილოსავით ან ყვავივით დიდხანს ვიცოცხლებდი. ვერა, ისე იოლად ვერ გამანადგურებდნენ, როგორც ამ პატარა ამფიბიას.

მომდევნო ორი დღე ბუნგალოში გამოკეტილმა გავატარე. გარეთ იშვიათად გამოვდიოდი და მაშინაც კედელ-კედელ მივიპარებოდი მინიმარკეტისკენ, სადაც ფისტასა და „მეკონგის“ ბოთლებს ვყიდულობდი. იმის წარმოდგენაზეც კი გული მისკდებოდა, რომ შეიძლებოდა სადილობისას ან პლაჟზე ვალერის გადავყროდი. საერთოდ, რაღაც იოლად გამოგვდის და სხვა რაღაც დაუძლეველი გვეჩვენება ხოლმე. თანდათან კი ყველაფერი დაუძლეველი ხდება. აი, ეს არის ცხოვრება.

2 იანვარს, ნაშუადღევს, კართან „ნუველ ფრონტიერის“ კითხვარი დამხვდა, რომელშიც ტურის შეფასებას ითხოვდნენ. გულმოდგინედ შევავსე, თითქმის ყველა ის გრაფა მოვნიშნე, სადაც „კარგი“ ეწერა. გარკვეული აზრით, ყველაფერი მართლაც კარგად აეწყო. შვებულება ნორმალურად გავატარე. მაგარი მოგზაურობა იყო, სათავგადასავლო სულისკვეთებით, ბუკლეტში აღწერილს სრულად შეესაბამებოდა. „პირადი შენიშვნების“ გვერდზე კი შემდეგი სტროფი ჩავწერე:

ვიღვიძებ და უმალვე ვხვდები სამყაროში,

კვადრატებად დახაზულ უძირო ხაროში.

ცხოვრებას, მის კანონებს მე ფხიზლად ვაფასებ,

ის არის კითხვარი, ჩვენ მხოლოდ გრაფებს ვავსებთ.

3 იანვარს, დილით ჩემოდანი ჩავალაგე. როგორც კი ნავში დამინახა, ვალერიმ რაღაცის სათქმელად პირი გააღო, მაგრამ გადაიფიქრა. მე თავი მივაბრუნე. სონი პჰუკეტის აეროპორტში დაგვემშვიდობა. ნაადრევად მოვედით: თვითმფრინავი სამ საათში მიფრინავდა. სარეგისტრაციო ფორმალობების შემდეგ აქაურ მაღაზიებში ვიბოდიალე. მიუხედავად იმისა, რომ აეროპორტის დარბაზის თავზე ცა არ მოჩანდა, ბუტიკები პალმის ტოტებით გადახურულ ქოხებში მოეთავსებინათ, შიგნით კი ტეკის ხის დახლები დაედგათ. საქონლის ასორტიმენტი როგორც საერთაშორისო სტანდარტის პროდუქციას („ჰერმესის“ შარფები, „ივ სენ ლორანის“ სუნამოები, „ვიუიტონის“ ჩანთები), ასევე ადგილობრივ ნაწარმს მოიცავდა (ნიჟარების სამკაულები, ხელნაკეთი მოსართავები, ტაილანდური აბრეშუმის ჰალსტუხები). თითოეულ მათგანზე შტრიხ-კოდი იყო დატანილი. ერთი სიტყვით, აეროპორტის ბუტიკებში ეროვნული სულისკვეთება

ისევ ცოცხლობდა, თუმცა დამცხრალი, მინავლებული და მთლიანად მსოფლიო სამომხმარებლო სტანდარტს მორგებული. ის ტურისტები, რომლებიც მოგზაურობას ასრულებდნენ, ერთგვარ შუალედურ სივრცეში ხვდებოდნენ, დანარჩენ ქვეყანასთან შედარებით ნაკლებად საინტერესო და ამავე დროს ნაკლებად სახიფათო გარემოში. ინტუიციით ვიგრძენი, რომ მთელი სამყარო უფრო და უფრო მეტად ცდილობდა, აეროპორტს დამსგავსებოდა.

როცა „Coral Emporium“-ს ჩავუარე, რატომღაც მომინდა, მარი-ჟანისთვის საჩუქარი მეყიდა. ამქვეყნად მის გარდა ხომ არავინ მყავდა. ყელსაბამი? ბროში? დიდ კოლოფში ვიქექებოდი, როცა იქვე, ორ მეტრში ვალერი დავინახე.

– ყელსაბამის შერჩევას ვცდილობ, – ვუთხარი გაუბედავად.

– შავგვრემანისთვის თუ ქერასთვის? – ხმაში ნაღველი შეჰპარვოდა.

– ცისფერთვალა ქერასთვის.

– მაშინ ღია ფერის მარჯანი ჯობია.

სალაროსთან გოგოს თვითმფრინავში ჩასაჯდომი ტალონი გავუწოდე. როცა ფულს ვიხდიდი, ვალერის საცოდავად ვუთხარი:

– თანამშრომელს ვუყიდე.

უცნაურად შემომხედა, თითქოს ვერ გადაეწყვიტა, სილა გაეწნა თუ სიცილი წასკდომოდა. მსგავსიც არაფერი მომხდარა: მაღაზიიდან ერთად გამოვედით. დარბაზში ჯგუფის წევრების უმრავლესობა გრძელ სკამებზე ჩამომჯდარიყო: როგორც ჩანს, საყიდლებზე სიარული ყველას დაესრულებინა. გავჩერდი, ღრმად ჩავისუნთქე და ვალერის მივუბრუნდი.

– იქნებ პარიზში შევხვდეთ... – ვუთხარი, როგორც იქნა.

– მართლა? – კითხვა მკვახედ შემომიბრუნა.

არ ვუპასუხე. უბრალოდ, კიდევ ერთხელ შევხედე.

– გულდასაწყვეტი კი იქნება... – რაღაც ასეთის თქმა მინდოდა, თუმცა დარწმუნებული არა ვარ, რომ ვუთხარი.

ვალერიმ იქაურობა მოათვალიერა, უახლოეს სკამზე ბაბეტი და ლეა დაინახა და გაღიზიანებულმა მოიხედა. მერე ჩანთიდან უბის წიგნაკი ამოიღო, ფურცელი ამოხია და ზედ ნაჩქარევად რაღაც მიაწერა. როცა გამომიწოდა, სიტყვის სათქმელად პირიც გააღო, მაგრამ გადაიფიქრა, მიბრუნდა და ჯგუფს შეერია. სანამ ჯიბეში ჩავიდებდი, ქაღალდის ნახევს დავხედე: მობილური ტელეფონის ნომერი იყო.

## მეორე ნაწილი. კონკურენტული უპირატესობები

1.

თვითმფრინავი დილის 11 საათზე დაეშვა „რუასიში“. ჩემოდანი ერთ-ერთმა პირველმა ავიღე. პირველის ნახევრისთვის უკვე შინ ვიყავი. შაბათი იყო, შემეძლო მაღაზიებში მეხეტიალა, ოთახის ინტერიერისთვის სხვადასხვა ნაკეთობა შემეძინა. მუფტარის ქუჩაზე სუსხიანი ქარი დათარეშობდა და არაფრის კეთება არ ღირდა. ცხოველთა უფლებების დამცველები ყვითელ სტიკერებს ყიდდნენ. დღესასწაულის დასრულებისთანავე კვების პროდუქტების მოხმარება, როგორც წესი, საგრძნობლად იკლებს ხოლმე. შემწვარი ქათამი, ორი ბოთლი „Graves“ და „Hot Video“-ს ბოლო ნომერი ვიყიდე. შაბათ-კვირისთვის ამბიციური არჩევანი არ იყო, თუმცა არ ვფიქრობდი, რომ მეტს ვიმსახურებდი. დაბრაწული, ცხიმიანი კანი ოდნავ გულს მირევდა, მიუხედავად ამისა, ნახევარი ქათამი მაინც სულმოუთქმელად გადავსანსლე. სამს რომ გადასცდა, ვალერის დავურეკე. ყურმილი მეორე ზარის მერე აიღო. ჰო, საღამოს ეცალა. სადილზეც თანახმა იყო. შემეძლო რვა საათზე შემევლო. მონსურის პარკის სიახლოვეს, რეის ქუჩაზე ცხოვრობდა.

კარი თეთრ სპორტულ შარვალსა და მოკლე მაისურში გამოწყობილმა გამიღო.

– მზად არა ვარ, – მითხრა და თმა უკან გადაიყარა. მოძრაობის დროს ძუძუები შეერხა. ლიფი არ ეკეთა. წელზე ხელი შემოვხვიე, სახე სახესთან მივუტანე. ტუჩები გადახსნა და

იმავე წუთს ენა პირში შემისრიალა. აღელვების ძლიერმა ტალღამ დამცხო, კინაღამ გული წამივიდა: მაშინვე ბოლომდე ამიდგა. ისევ მთელი ტანით მეკვროდა, როცა შემოსასვლელ კარს ხელი მიჰკრა და ისიც ყრუ ხმაურით მიიკეტა.

ოთახი, რომელსაც მხოლოდ სასთუმლის ლამპა ანათებდა, უზარმაზარი მომეჩვენა. ვალერიმ წელზე ხელი მომხვია და საძინებლისკენ თითქმის ბრმად წამათრია. საწოლთან ისევ მაკოცა. მაისური ავუწიე: ძუძუებზე მოფერება მინდოდა. რაღაც დაიჩურჩულა, მაგრამ ვერაფერი გავიგე. ჩავიმუხლე, შარვალი და ქვედა საცვალი ჩავხადე, მერე კი იმ ადგილას სახით მივეკარი. ნაპრალი გადახსნილიყო, ერთიანად ჩამბალიყო და სასიამოვნო სუნი ასდიოდა. დაიკვნესა და საწოლზე დავარდა. რაც მეცვა, უსწრაფესად გავიძრე და შევუდე. ასოს ცეცხლი მოსდებოდა, სიამოვნებისგან ჟრჟოლაც კი უვლიდა.

– ვალერი, დიდხანს ვეღარ გავძლებ, ძალიან აღგზნებული ვარ.

ჩამეხუტა და ჩამჩურჩულა:

– მიდი, გაათავე...

იმავე წამს ვიგრძენი, როგორ მომიჭირა საშოს კედლებმა. თითქოს სივრცეში გავიფანტე და მხოლოდ უმძაფრესი სიამოვნებით ათრთოლებული ასოღა ცოცხლობდა. თესლს დიდხანს ვანთხევდი, რამდენიმე პირად და მხოლოდ ბოლოს მივხვდი, რომ ვღრიალებდი კიდეც. ასეთი წუთებისთვის სიცოცხლესაც არ დავიშურებდი.

ირგვლივ ყვითელი და ცისფერი თევზები დაცურავდნენ. წყალქვეშ ვიდექი, მზით განათებულ ზედაპირს რამდენიმე მეტრი მაშორებდა. ვალერიც ოდნავ მოშორებით, მარჯნის რიფთან იდგა. ჩემთვის ზურგი შეექცია. ორივენი შიშვლები ვიყავით. ვიცოდი, უწონობის ამგვარი მდგომარეობა ოკეანის წყლის სისქით უნდა ყოფილიყო განპირობებული, მაგრამ მიკვირდა, რომ სუნთქვას ვახერხებდი. მკლავი რამდენჯერმე მოვუსვი და მასთან მივცურდი. რიფი მოვერცხლისფრო მანათობელ ორგანიზმებს მოეჭედათ, რომლებსაც ვარსკვლავების ფორმა ჰქონდათ. ცალი ხელით ძუძუებზე მოვეფერე, მეორე კი ფეხებშუა მოვუფათურე. გადაიხარა და ასოზე დუნდულებით მომეკრო.

ამავე პოზაში გავიღვიძე. ისევ ღამე იყო. ვალერის ფეხები

ფრთხილად გადავუწიე: უნდა შემედო. თან თითები ნერწყვით დავისველე: კლიტორზე მიფერებაც მინდოდა. როგორც კი კვნესა დაიწყო, მივხვდი, რომ ეღვიძა. წამოდგა და საწოლზე მუხლებით დადგა. უფრო და უფრო ღრმად ვუდებდი, სუნთქვა ისე გაუხშირდა, ცოტაც და გაათავებდა. ორგაზმის დროს მთელი ტანით აძაგძაგდა, სულისშემძვრელად დაიკივლა, მერე კი ერთიანად გაქვავდა, სრულიად მოქანცული და ძალაგამოცლილი. ასო გამოვიღე, გვერდით მოვუწექი. მოდუნდა და შემომეხვია. ორივენი გაოფლილები ვიყავით.

– რა კარგია, როცა სიამოვნება გაღვიძებს, – მითხრა და მკერდზე ხელი დამადო.

კარგა ხნის გათენებული იყო, როდესაც გამეღვიძა. საწოლში მარტო ვიწექი. წამოვდექი და საძინებლის კართან მივედი. მომდევნო ოთახი მართლაც დიდი და მაღალჭერიანი აღმოჩნდა. დივანის თავზე წიგნებით სავსე თაროები ჩამოეკიდათ. ვალერი სადღაც წასულიყო. სამზარეულოს მაგიდაზე პური, ყველი, კარაქი და კონფიტიური დაეტოვებინა. ყავა დავლიე და ისევ დავწექი. ათ წუთში კრუასანებითა და შოკოლადმოსხმული ფუნთუშებით დაბრუნდა. ლანგარზე დალაგებული საუზმე ოთახში შემოიტანა.

– გარეთ საშინლად ცივა, – მითხრა და გაიხადა. ტაილანდი გამახსენდა.

– ვალერი, ჩემში რა იპოვე? – ვუთხარი გაუბედავად, – არც ძალიან ლამაზი ვარ, არც ძალიან ხალისიანი. ვერაფრით ვხვდები, რითი უნდა ვიყო მიმზიდველი.

შემომხედა, თუმცა ხმა არ გაუცია. თითქმის შიშველი იყო, ტრუსის ამარა იდგა.

– სერიოზულად გეკითხები, – არ მოვეშვი, – აი, ასეთი ტიპი ვარ: დაღლილი, ნაკლებად გულღია... თან მოსაწყენი ცხოვრებით ვცხოვრობ. შენ კი მოდიხარ, გულთბილი, ალერსიანი და უდიდეს სიამოვნებას მჩუქნი. არაფერი მესმის. მეჩვენება, რომ ჩემში რაღაც ისეთს ეძებ, რასაც ვერ იპოვი. იმედი მაგრად გაგიცრუვდება.

გამიღიმა, მგონი, რაღაცის თქმასაც აპირებდა. მერე ხელი სათესლეებზე დამადო და სახე მათთან ახლოს მიიტანა. მაშინვე ამიდგა. ასოს ძირს თმის კულული შემოახვია,

თითების ბოლოებით კი ნძრევა დამიწყო.

– არ ვიცი... – დაიჩურჩულა, მაგრამ არ შეჩერებულა, – მომწონს, საკუთარ თავში დარწმუნებული რომ არ ხარ. მოგზაურობის დროს კინაღამ შევიშალე, ისე მინდოდი. საშინელება იყო. სულ ამაზე ვფიქრობდი.

სათესლეები ხელისგულზე დაიდო, მუჭში მოიქცია და თითები მოუჭირა. მეორე ხელით ჟოლოს კონფიტიური ასოს მთელ სიგრძეზე წამისვა, მერე კი ლოკვას მონდომებით, ენის ბარაქიანი მოსმებით შეუდგა. სიამოვნება უფრო და უფრო მატულობდა – ფეხები საცოდავად გადავშალე იმ იმედით, რომ შეკავებას შევძლებდი. სწრაფ-სწრაფად მინძრევდა, თან ჩემს სირუკას ტუჩებსაც ადებდა. აი, იმ წამს კი, როცა ასოს თავზე ენით მომიღიტინა, პირდაპირ მის ღია პირში გავათავე. კრუტუნით გადაყლაპა, დარჩენილი წვეთებიც პირწმინდად მოლოკა. წარმოუდგენელი ნეტარების ნაკადი თავს ტალღასავით დამატყდა, ყველა ძარღვში ჩამეღვარა. ვალერი წელში გაიმართა, მერე გვერდით მომიწვა და მომეხუტა.

– 31 დეკემბრის ღამეს კინაღამ ნომრის კარზე მოგიკაკუნე, მაგრამ ბოლოს მაინც ვერ გავბედე. მეგონა, ჩვენს შორის უკვე აღარაფერი მოხდებოდა. ყველაზე ცუდი კი ის არის, რომ შენზე ვერც გავბრაზდი. ზოგადად, ორგანიზებული მოგზაურობების დროს ადამიანები ენას არ აჩერებენ, დანარჩენებს გაუთავებლად ელაქლაქებიან, თუმცა ეს მაინც მოჩვენებითი ახლობლობაა: კარგად იციან, რომ ერთმანეთს ვეღარასდროს ნახავენ. სექსუალურ კავშირსაც ძალიან იშვიათად ამყარებენ.

– ასე გგონია?

– ვიცი, რომ ასეა. ამ თემაზე გამოკითხვებიც კი ჩატარდა. ტურისტული კლუბების შემთხვევაშიც ასეა, მიუხედავად იმისა, რომ ეს ურთიერთობები მათი კონცეფციის მთავარ საყრდენს წარმოადგენს. ბოლო ათი წლის განმავლობაში ტარიფების შემცირების აშკარა ტენდენცია შეინიშნება, მაგრამ კლუბებში დამსვენებელთა რიცხვი მაინც გამუდმებით იკლებს. ეს მხოლოდ იმით აიხსნება, რომ შვებულების პერიოდში სექსუალური კავშირი თითქმის შეუძლებელი გახდა. გამონაკლისად ის კურორტები ითვლება, რომლებსაც მნიშვნელოვანი ჰომოსექსუალური კლიენტურა ჰყავთ: კორფუ, იბიცა...

– კარგად კი ხარ ინფორმირებული ამ საკითხში, – ვუთხარი გაკვირვებულმა.

– ასეც უნდა იყოს. ამ სფეროში ვმუშაობ, – გამიღიმა, – აი, ორგანიზებული მოგზაურობების კიდევ ერთი თავისებურება: ადამიანები პროფესიულ ცხოვრებაზე ძალიან ცოტას საუბრობენ. ტურები თითქოს ყოველდღიურობიდან ერთგვარი ამოვარდნა, თავისებური თამაში გახდა და მთლიანად იმისკენ მიმართული აღმოჩნდა, რასაც ორგანიზატორებმა „აღმოჩენის სიხარული“ უწოდეს. მოთამაშეები უსიტყვოდ თანხმდებიან, რომ ისეთ სერიოზულ თემებზე საუბარს, როგორიც სამსახური და სექსია, თავი უნდა აარიდონ.

– სად მუშაობ?

– „ნუველ ფრონტიერში“.

– მაშ, ტაილანდში სამსახურეობრივი მივლინებით იყავი? ანგარიშის მოსამზადებლად და რამე?

– არა, მართლა ვისვენებდი. რა თქმა უნდა, დიდი ფასდაკლება გამიკეთეს, მაგრამ შვებულება გამოვიყენე. ხუთი წელია, რაც ამ კომპანიაში ვმუშაობ და მათი საგზურით პირველად ვისარგებლე.

პამიდვრითა და მოცარელათი სალათის მომზადებისას ვალერი თავის პროფესიულ ცხოვრებაზე მიყვებოდა. 1990 წლის მარტში, სკოლის დამთავრებამდე სამი თვით ადრე, პირველად დაფიქრებულა იმაზე, თუ სად უნდა გაეგრძელებინა სწავლა და საერთოდ, რა უნდა ეკეთებინა ცხოვრებაში. დიდი სირთულეების დაძლევის შემდეგ ნანსის გეოლოგიურ სკოლაში ჩარიცხულ მის უფროს ძმას დიპლომი ახლად აღებული ჰქონდა. ინჟინერ-გეოლოგის კარიერას ის ალბათ ქვანახშირის მაღაროებში ან ნავთობის ჭაბურღილებზე გააგრძელებდა, ყოველ შემთხვევაში, საფრანგეთიდან ძალიან შორს. მას მოგზაურობა უყვარდა. მოგზაურობა ვალერისაც უყვარდა, როგორ არა. საბოლოოდ კი ტურიზმის სფერო და ორწლიანი უმაღლესი პროფესიული სასწავლებელი აირჩია. უნივერსიტეტში სწავლისთვის აუცილებელ ინტელექტუალურ თავგამოდებას საკუთარი ბუნებისთვის შეუფერებლად თვლიდა.

ეს შეცდომა იყო და ამას მალევე მიხვდა. სასწავლებელში

თავისი კლასის დონე უკიდურესად დაბალი მოეჩვენა. მიმდინარე ჩათვლებს ყოველგვარი ძალისხმევის გარეშე აბარებდა და ელოდა, რომ დიპლომსაც ასევე იოლად აიღებდა. პარალელურად იმ კურსებზე ჩაეწერა, რომლებიც საშუალებას მისცემდა, ჰუმანიტარულ და საზოგადოებრივ მეცნიერებებში უნივერსიტეტის დიპლომის ექვივალენტი აეღო. სასწავლებლის დამთავრებისთანავე სოციოლოგიის განხრით მაგისტრატურაში ჩააბარა. იმედი აქაც მალე გაუცრუვდა. მართლაც საინტერესო სფერო იყო, მრავალი სიახლის აღმოჩენა შეიძლებოდა, მაგრამ გაბატონებული თეორიები და მუშაობის შემოთავაზებული მეთოდები პრიმიტიული ეჩვენებოდა: ამ ყველაფერს იდეოლოგიის, ზედაპირულობისა და დილეტანტიზმის სუნი ასდიოდა. მაგისტრატურის კურსი სასწავლო წლის შუაში მიატოვა, არც სერტიფიკატი აუღია და არც არაფერი. მუშაობა ტურისტული ფირმის, „კუონის“ რენის ფილიალში დაიწყო. ორი კვირის თავზე კი, როცა ბინის დაქირავება გადაწყვიტა, მიხვდა, რომ ხაფანგში გაბმულიყო: ამიერიდან მხოლოდ სამსახური და სამსახურის გარემო ელოდა.

ვალერიმ ერთი წელი იმუშავა ტურისტულ სააგენტოში, სადაც კარგ, გულისხმიერ თანამშრომლად ითვლებოდა.

– სულაც არ იყო ძნელი, – იხსენებდა, – კლიენტები საუბრის გუნებაზე უნდა მოგეყვანა, მათით უნდა დაინტერესებულიყავი. ადამიანები ხომ სხვებით ძალიან იშვიათად ინტერესდებიან.

მერე სააგენტოს ხელმძღვანელობამ პარიზის ოფისში ასისტენტის ადგილი შესთავაზა. მას ტურების დაგეგმვაში, მარშრუტების მოფიქრებასა და ექსკურსიების მოწყობაში უნდა მიეღო მონაწილეობა, სასტუმროს მეპატრონეებსა და სხვა ადგილობრივ მეწარმეებს კი ფასებზე მოლაპარაკებოდა. აქაც ყველაფერს გაართვა თავი. ექვსი თვის თავზე „ნუველ ფრონტიერის“ განცხადებას გამოეხმაურა, რომელშიც მსგავს სამსახურს სთავაზობდნენ. აი, ასე დაიწყო მისი ნამდვილი კარიერა. უმაღლესი კომერციული სკოლის ახლად კურდამთავრებულის, ჟან-ივ ფროშოს ჯგუფში მოხვდა, ვისაც ტურიზმისა ბევრი არაფერი გაეგებოდა. ამ კაცმა ვალერი მალევე დააფასა, ნდობაც გამოუცხადა და, მიუხედავად იმისა, რომ თეორიულად მისი უფროსი იყო, მოქმედების სრული

თავისუფლებაც მისცა.

– კარგია, რომ ჟან-ივს ორივეს სამყოფი ამბიცია აქვს. ყოველ ჯერზე, როცა დაწინაურებისა თუ ხელფასის მომატების საკითხი უნდა განეხილათ, ამას თვითონ აკეთებდა. ახლა საპასუხისმგებლო თანამდებობაზე მუშაობს: მსოფლიოს მასშტაბით ტურისტული პროგრამების დაგეგმვას ხელმძღვანელობს, მე კი ისევ მისი ასისტენტი ვარ.

– ალბათ კარგად გიხდიან კიდეც.

– თვეში ორმოცი ათას ფრანკს ვიღებ. დღეს ევროებში უნდა გადავიყვანოთ: ექვსი ათას ევროზე მეტი გამოდის.

გაოგნებულმა შევხედე:

– ამას არ ველოდი...

– იმიტომ, რომ პიჯაკით არასდროს გინახივარ.

– პიჯაკიც გაქვს?

– არც კი მჭირდება, თითქმის ყველაფერს ტელეფონით ვაგვარებ. მაგრამ თუ საჭირო გახდა, დიახ, შემიძლია პიჯაკიც ჩავიცვა. წვივსაკრავიც მაქვს. ერთხელ გაჩვენებ, თუ გინდა.

აი, ამ დროს გავაცნობიერე – მიუხედავად იმისა, რომ ეჭვის ჭია მაინც გულს მიღრღნიდა, ვალერის ისევ ვნახავდი და ალბათ ბედნიერებიც ვიქნებოდით. სრულიად მოულოდნელი სიხარული იყო, კინაღამ ცრემლები წამსკდა. საუბრის თემა სასწრაფოდ უნდა შემეცვალა.

– ჟან-ივი რა ტიპია?

– არის რა. ცოლიანია, ორ შვილი ჰყავს. უზომოდ ბევრს მუშაობს, შაბათ-კვირას დოსიეები სახლში მიაქვს ხოლმე. მოკლედ, ჩვეულებრივი ახალგაზრდა ფუნქციონერია, საკმაოდ გონიერი, საკმაოდ ამბიციური. თან გულკეთილია და არც მძიმე ხასიათი აქვს. ერთმანეთს კარგად ვეწყობით.

– რატომღაც მიხარია, რომ მდიდარი ხარ. ამას არანაირი მნიშვნელობა არა აქვს, მაგრამ მაინც მსიამოვნებს.

– გარკვეულ წარმატებას მართლაც მივაღწიე, კარგი ხელფასი მაქვს, თუმცა ის 40%-ით იბეგრება, ყოველთვიურად კი ბინის

ქირას – ათი ათას ფრანკს ვიხდი. დარწმუნებული არა ვარ, რომ თავის გატანას ყოველთვის მოვახერხებ: თუ ძველებურად ნაყოფიერად ვეღარ ვიმუშავებ, არც დაფიქრდებიან, გუდა-ნაბადს ისე ამიკრავენ – ხელი არ მოუბრუნდებათ თუ რა? აი, აქციები რომ მქონდეს, ნამდვილად მდიდარი ვიქნებოდი. იცი, თავიდან „ნუველ ფრონტიერი“ უმთავრესად ფასდაკლებულ საგზურებს ყიდდა. საფრანგეთში პირველი ტუროპერატორი განსხვავებული კონცეფციისა და იმის წყალობით გახდა, რომ ტურების ფასი და ხარისხი ერთმანეთს მომგებიანად შეუფარდა – დიდწილად ჩემი და ჟან-ივის ძალისხმევით. ათ წელში ამ კომპანიის აქტივები ოცჯერ გაიზარდა. ჰოდა, რამდენადაც აქციების 30% ისევ ჟაკ მაიოს ეკუთვნის, უფლება მაქვს, ვთქვა, ქონება ჩემი წყალობით დააგროვა-მეთქი.

– ახლოს გინახავს?

– ასე, სამ-ოთხჯერ. არ მომწონს, ერთი შეხედვით, მოდას აყოლილი ტიპია, თან კათოლიკე და თან დემაგოგი, ჭრელ-ჭრელი ჰალსტუხებითა და სკუტერებით. გულის სიღრმეში კი დიდი გაიძვერა და დაუნდობელი ნაბიჭვარი ბრძანდება. შობამდე ჟან-ივს ვიღაც „ტვინებზე მონადირე“ დაუკავშირდა. ამ დღეებში უნდა შეხვედროდა, ალბათ რაღაცას გაარკვევდა კიდეც. დავპირდი, როგორც კი დავბრუნდები, დაგირეკავ-მეთქი.

– მიდი, დაურეკე. მნიშვნელოვანი ამბავია.

– ჰო....

ცოტა ეჭვი ეპარებოდა, ჟაკ მაიოს ხსენებამ ხასიათი გაუფუჭა.

– ჩემი პირადი ცხოვრებაც მნიშვნელოვანია. ისევ სექსი მინდა.

– არ ვიცი, ახლავე ამიდგება თუ არა.

– მაშინ გამლოკე. მაგრად გამისწორდება.

წამოდგა, ტრუსი გაიძრო და დივანზე მოხერხებულად გადაწვა. მის წინ ჩავიმუხლე, ბაგეები ფართოდ გადავუწიე და ენის ფაქიზი მოძრაობებით კლიტორის ლოკვა დავუწყე.

– უფრო მაგრად, – ჩურჩულით მითხრა.

თითი უკანა ხვრელში შევუყავი, პირი გადაშლილ ბაგეებზე მივადე და ზედ კოკორზე ვაკოცე, თან ტუჩებით მოვუსრისე.

– ჰო, კარგია... – ამოიკვნესა.

უფრო და უფრო მაგრად ვკოცნიდი. მთელი სხეული აუთრთოლდა და ისე უცებ გაათავა, არც კი ველოდი.

– მოდი ჩემთან...

დივანზე ჩამოვჯექი. მოიკუნტა და თავი მუხლებზე დამადო.

– როცა გკითხე, რითი გვჯობია ტაილანდელი ქალები-მეთქი, სინამდვილეში, პასუხი არ გაგიცია. მხოლოდ საქორწინო სააგენტოს დირექტორის ინტერვიუ მაჩვენე.

– ის ტიპი სიმართლეს ამბობდა: თანამედროვე ქალების ბევრ კაცს ეშინია. მათ, უბრალოდ, კარგი მეუღლეები უნდათ, რომლებიც საოჯახო საქმესა და შვილებს მიხედავდნენ. დასავლეთში ასეთი სურვილები ჯერ კიდევ არ გამქრალა, თუმცა მათი ხმამაღლა აღიარება შეუძლებელი გახდა. აი, ამიტომ ქორწინდებიან ისინი აზიელებზე.

– გეთანხმები, – წამით ჩაფიქრდა, – მაგრამ შენ ხომ ასეთი არა ხარ. ვხედავ, რომ სულაც არ გაფრთხობს ჩემი საპასუხისმგებლო თანამდებობა, მაღალი ხელფასი. არა მგონია, შიშით გული გისკდებოდეს. მიუხედავად ამისა, ჩემი შებმა არც კი გიცდია, ისე წახვედი მასაჟის სალონში. აი, ამას ვერ ვიგებ. რა აქვთ იქაურ გოგოებს ისეთი? საწოლში ჩვენზე უკეთესები არიან?

ბოლო სიტყვების წარმოთქმისას ხმა ოდნავ აუთრთოლდა. მეც აღელვებული ვიყავი და მაშინვე ვერ ვუპასუხე.

– ვალერი, აქამდე არავინ შემხვედრია, ვინც საწოლში შენზე უკეთესი იქნებოდა, – ვუთხარი ბოლოს, – გუშინდელი საღამოდან ამ წუთამდე რაღაც ისეთს განვიცდი, რაც თითქმის დაუჯერებელი მეჩვენება.

ორიოდე წამით გავჩუმდი, მერე კი დავამატე:

– ალბათ ვერ ხვდები, რომ გამონაკლისი ხარ. ახლა დიდი იშვიათობაა ისეთი ქალები, რომლებიც სექსისგან სიამოვნებას იღებენ და სხვისი სიამოვნების სურვილიც აქვთ. უცნობი ქალის დათრევა და მასთან დაწოლა ნამდვილი თავის ტკივილი გახდა. როცა გაიფიქრებ, რამდენი გულისგამაწვრილებელი საუბარი უნდა აიტანო, სანამ მას

საწოლში ჩაიწვენ, უმრავლეს შემთხვევაში კი, ეს გოგო დიდი ვერაფერი საყვარელი აღმოჩნდება, თავისი პრობლემებით ყურებს გამოგიჭედავს, ყოფილ კაცებზე ლაპარაკით თავს მოგაბეზრებს, თან იმასაც გაგრძნობინებს, რომ საჭირო სიმაღლეზე ვერ ხარ და ამ ყველაფერთან ერთად, მოგთხოვს, რომ დარჩენილი ღამე აუცილებლად მასთან გაატარო, სრულიად გასაგები გახდება, რატომ ურჩევნიათ კაცებს ფულის გადახდა და ამ დავიდარაბის თავიდან აცილება. როგორც კი ისინი გარკვეულ ასაკს მიაღწევენ და გამოცდილებას დააგროვებენ, ხვდებიან, რომ სიყვარული არც არაფერში სჭირდებათ – ბოზებში წასვლა ბევრად უფრო მარტივია. თუმცა დასავლელ ბოზებს ახლოსაც არ უნდა გაეკარო – ეს ხალხი საზოგადოების ნარჩენებს წარმოადგენს. ყოველ შემთხვევაში, კაცებს ამის დრო არცა აქვთ, მთელი წელი თავგადაკლულები მუშაობენ. ასე რომ, მათი უმრავლესობა ისე ცხოვრობს, როგორც ცხოვრობს, სექსუალურ ტურიზმში კი, დროდადრო, მხოლოდ ზოგიერთი პოულობს მცირე შვებას. ეს საუკეთესო შემთხვევაა: ბოზთან კავშირი მაინც ადამიანურ ურთიერთობას ნიშნავს. ისეთი ტიპებიც ხომ არიან, ვისაც პორნოგრაფიული ვებ-გვერდების თვალიერებისას ან პორნოფილმების ყურებისას ნძრევა უფრო უადვილდებათ. როგორც კი სირუკა ჩამოეცლებათ, ისინიც წყნარდებიან.

– გასაგებია... – თქვა დიდი ხნის დუმილის შემდეგ, – მესმის, რისი თქმაც გინდა. და რას ფიქრობ, კაცები და ქალები ვეღარ შეიცვლებიან?

– არა მგონია, უკან დასაბრუნებელი გზა არსებობდეს. სავარაუდოდ, ქალები კაცებს უფრო და უფრო მეტად დაემსგავსებიან. დღეს მათ ჯერ კიდევ ცდუნების მოთხოვნილება აქვთ, კაცებს კი ცდუნება სულ ფეხებზე ჰკიდიათ, მათთვის მთავარი სექსია. ცდუნება მხოლოდ ისეთი ტიპებს აინტერესებთ, რომლებსაც არც შინაარსიანი პროფესიული ცხოვრება აქვთ და არც სხვა რაიმე იტაცებთ ცხოვრებაში. ქალები კი, რაც უფრო მეტ დროს დაუთმობენ პროფესიულ ცხოვრებასა და საკუთარი პროექტების განხორციელებას, მით უფრო იოლად გადაიხდიან ფულს სექსში და ბოლოს სექსუალურ ტურიზმსაც მიუბრუნდებიან. მათ მამაკაცური ღირებულებების გათავისება შეუძლიათ, ზოგჯერ უჭირთ, მაგრამ საბოლოოდ მაინც ახერხებენ ხოლმე. ეს ისტორიამ დაამტკიცა.

– მოკლედ, რაღაც ისე ვერ არის, არა?

– ვერ არის და ვერც იქნება, – დავუდასტურე ნაღვლიანი კმაყოფილებით.

– გაგვმართლებია და ეგ არის.

– მე იმაში გამიმართლა, რომ შენ შეგხვდი.

– მეც, – მითხრა და თვალებში ჩამხედა, – მეც გამიმართლა. ის კაცები, რომლებსაც ვიცნობ, ერთმანეთზე უარესები არიან. სიყვარულის არცერთს აღარ სჯერა. მეგობრობაზე, თანადგომასა და მსგავს სისულელეებზე ბოდიალით გაბოლებენ. იქამდე მივედი, რომ სიტყვა „მეგობრობის" გაგონებასაც კი ვეღარ ვიტან, გული მერევა. კიდევ ერთი შემთხვევაა: ტიპები, რომლებიც, რაც შეიძლება, ადრე ქორწინდებიან და მხოლოდ კარიერაზე ფიქრობენ. რა თქმა უნდა, შენ ეს არ გეხება. იცი, მაშინვე მივხვდი, რომ მეგობრობაზე არასდროს დამელაპარაკებოდი, ამდენად, ვულგარული ნამდვილად არ აღმოჩნდებოდი. თავიდანვე იმედი გამიჩნდა, რომ ერთად დავწვებოდით და ჩვენ შორის რაღაც მაგარი მოხდებოდა. თუმცა შეიძლებოდა არაფერიც არ მომხდარიყო. ალბათ ეს უფრო მოსალოდნელი იყო.

გაჩერდა და გულმოსულმა ამოიოხრა.

– კარგი, – მითხრა მორჩილად, – ჟან-ივს დავურეკავ.

საძინებელში ვიცვამდი, როცა მას ურეკავდა. გავიგონე, როგორ უთხრა: „კი, გადასარევად დავისვენე". ოდნავ მოგვიანებით წამოიყვირა: „რამდენი?" ოთახში რომ შევედი, ცალ ხელში ისევ ყურმილი ეჭირა და სახეზე მეოცნებე იერი გადაფენოდა. ტანსაცმლის ჩაცმა არც გახსენებოდა.

– ჟან-ივი იმ ტიპს შეხვედრია შრომითი მოწყობის სააგენტოდან, თვეში ას ოცი ათას ფრანკს სთავაზობენ. ჩემი აყვანაც უნდათ. მისი აზრით, სადღაც ოთხმოცი ათასამდე გადამიხდიან. ხვალ ხვდება იმ ხალხს, თანამდებობასთან დაკავშირებულ საკითხებზე მოსალაპარაკებლად.

– სად უნდა იმუშაოთ?

– ჯგუფ „ავრორას" გართობა-დასვენების განყოფილებაში.

– სერიოზული კომპანიაა?

– აბა რა. მსოფლიოში სასტუმროების ყველაზე მსხვილი ქსელია.

2.

გაიგო მომხმარებლის ქცევა, რათა მისი მოთხოვნილებების განსაზღვრა შეძლო, საჭირო პროდუქტი საჭირო დროს შესთავაზო და პირველ რიგში, დაარწმუნო იგი, რომ შეთავაზებული პროდუქტი მთლიანად მის მოთხოვნილებებს შეესაბამება – აი, რაზე ოცნებობს ყველა მეწარმე.

ჟან-ლუი ბარმა, „რაზე ოცნებობენ მეწარმეები“

ჟან-ივმა დილის ხუთ საათზე გაიღვიძა და მძინარე ცოლს გადახედა. საშინელი შაბათ-კვირა გაატარეს მის მშობლებთან – ქალი სოფელს დასანახად ვერ იტანდა. მათი ათი წლის ვაჟს, ნიკოლასაც სძულდა ლუარი, სადაც კომპიუტერის წაღება არ შეეძლო. ბებია და ბაბუა არ უყვარდა, აცხადებდა, ცუდი სუნი ასდითო. მამამისი მართლაც სულ ჩაეშვა, თავს აღარ უვლიდა, კურდღლების გარდა აღარაფერი აინტერესებდა. ერთადერთი, ვინც ამ შაბათ-კვირებს ატანინებდა ხოლმე, პატარა ანჟელიკი იყო: სამი წლისას ძროხებისა და ქათმების დანახვა ისევ აღაფრთოვანებდა. თუმცა ამჯერად ავად გახდა და მთელი ღამეები სულ ტირილსა და ბორგვაში გაატარა. როგორც კი საცობებში სამსაათიანი დგომის შემდეგ შინ დაბრუნდნენ, ოდრი მეგობრებთან გასართობად გავარდა. ჟან-ივი გაყინული პროდუქტებით ვახშმის მომზადებას შეუდგა და თან ტელევიზორში საშუალო დონის ამერიკულ ფილმს უყურებდა, რომელშიც აუტიზმით დაავადებული სერიული მკვლელის ამბავი იყო მოთხრობილი. სცენარი ნამდვილ ამბავზე აგებული უნდა ყოფილიყო: ეს კაცი პირველი სულით ავადმყოფი გახლდათ, რომელიც ბოლო სამოცი წლის განმავლობაში ნებრასკას შტატში სიკვდილით დასაჯეს. ნიკოლამ ვახშამზე უარი განაცხადა, კომპიუტერს მივარდა და „Total Annihilation“-ისა თუ „Mortal Kombat 2“-ს თამაში დაიწყო – ესენი ჟან-ივს სულ ერთმანეთში ერეოდა. დროდადრო გოგონას ოთახში შედიოდა და აღნავლებული ბავშვის დაწყნარებას ცდილობდა. პატარას პირველი საათისთვის ჩაეძინა. ოდრი ჯერ კიდევ არ დაბრუნებულიყო.

„კიდევ კარგი, დაბრუნდა“, – გაიფიქრა ჟან-ივმა, როცა დილით ესპრესოს იმზადებდა, – „ჯერ კიდევ ბრუნდება“. იმ საადვოკატო ფირმის კლიენტები, სადაც მისი ცოლი მუშაობდა, გაზეთები „ლიბერასიონი“ და „ლე მონდი“ იყვნენ. ოდრის ჟურნალისტების, ტელეწამყვანების, პოლიტიკოსების წრეში ტრიალი უწევდა. ეს ხალხი სად აღარ დადიოდა, ხანდახან მეტად უცნაურ ადგილებშიც კი – ერთხელ, როცა მის წიგნს ფურცლავდა, ფეტიშისტების საკლუბო ბილეთს გადააწყდა. ჟან-ივი ეჭვობდა, რომ დროდადრო ქალი ვიღაც ტიპთან წვებოდა, ყოველ შემთხვევაში, თვითონ ერთად აღარ იწვნენ. რაც არ უნდა უცნაური იყოს, ჟან-ივს რომანი არავისთან გაუბამს. რასაკვირველია, იცოდა, რომ მომხიბვლელი კაცი იყო, ქერათმიანი, ცისფერთვალება – ასეთი ტიპი ყველაზე ხშირად ამერიკელებში გვხვდება. თუმცა სულაც არ უნდოდა, ნებისმიერი ხელსაყრელი შემთხვევით ესარგებლა, რაც, თავისთავად, დიდ იშვიათობას წარმოადგენდა: დღეში თორმეტიდან თოთხმეტ საათამდე მუშაობდა და თან ისეთ საპასუხისმგებლო თანამდებობაზე, რომ ძალიან ცოტა ქალს თუ ხვდებოდა. რასაკვირველია, ვალერი გვერდით ჰყავდა, მაგრამ არც უფიქრია, მისთვის სხვა თვალით შეეხედა: მხოლოდ კოლეგად აღიქვამდა. რაღაცეების ახალი კუთხით დანახვა უდავოდ საინტერესო იქნებოდა, მაგრამ იცოდა, ამაზე არც უნდა ეოცნება: ხუთი წელი იყო, რაც ერთად მუშაობდნენ, ასეთი რამეები კი ან მაშინვე ხდება, ან არასდროს. ძალიან აფასებდა ვალერის, მის არაჩვეულებრივ ორგანიზატორულ უნარს, წარმოუდგენლად კარგ მეხსიერებას. იცოდა, რომ ამ გოგოს დახმარების გარეშე ასეთ წარმატებას ვერ მიაღწევდა, ყოველ შემთხვევაში ასე სწრაფად ვერა. დღეს კი ალბათ, პროფესიული წინსვლის თვალსაზრისით, გადამწყვეტი ნაბიჯი უნდა გადაედგა. კბილები გაიხეხა, წვერი გულმოდგინედ გაიპარსა და საკმაოდ მკაცრი კოსტიუმი შეარჩია. მერე გოგონას საძინებლის კარი შეაღო: წიწილებიან პიჟამაში გამოწყობილსა და მამასავით ერთიანად ქერას ღრმად ეძინა.

სპორტულ კლუბ „რესპუბლიკასკენ“, რომელიც დილის შვიდ საათზე იღებოდა, ფეხით გაემართა. თვითონ, ოჯახთან ერთად, ფობურ-დიუ-ტამპლის ქუჩაზე, საკმაოდ მოდურ კვარტალში ცხოვრობდა, რომელსაც დასანახად ვერ იტანდა. შეხვედრა „ავრორას“ მთავარ ოფისში ათ საათზე იყო დანიშნული. ამ ერთხელ ბავშვების გამოწყობა და სკოლასა თუ ბაგა-ბაღში

ჩამორიგება ოდრის მოუწევდა. საღამოს შინ დაბრუნებულ ჟან-ივს თავს ნახევარსაათიანი საყვედურები დაატყდებოდა. ცარიელი ყუთებითა და ნაფცქვენებით სავსე სველ ტროტუარზე სეირნობისას მიხვდა, რომ საყვედურები სულაც ფეხებზე ეკიდა. ამასთანავე ისიც გააცნობიერა – ასე ცხადად პირველად – რომ მისი ქორწინება შეცდომა იყო. იცოდა, ამგვარი ფიქრებიდან განქორწინებამდე საშუალოდ ორი-სამი წელი მაინც უნდა გასულიყო – მსგავს გადაწყვეტილებას იოლად ვერავინ იღებდა.

შესასვლელთან მაღალმა ზანგმა მოვალეობის გამო ჰკითხა:

– ფორმას ინარჩუნებთ, შეფ?

თავი დაუქნია და სააბონენტო ბარათი გაუწოდა, მერე კი პირსახოცი აიღო. 23 წლისა იყო, ოდრი რომ გაიცნო. ორი წლის თავზე დაქორწინდნენ, ნაწილობრივ იმის გამოც, რომ გოგო ბავშვს ელოდა, თუმცა მხოლოდ ამიტომ არა. ის ლამაზი და ელეგანტური იყო, კარგად იცვამდა, გარკვეულ შემთხვევებში, სექსუალურადაც გამოიყურებოდა. გარდა ამისა, იდეებიც ჰქონდა. საფრანგეთში იურიდიული პროცედურების ამერიკულ მოდელზე გადაყვანა წარსულში დაბრუნებად კი არ მიაჩნდა, არამედ, პირიქით – წინ გადადგმულ ნაბიჯად მოქალაქეებისა და პიროვნული თავისუფლების დაცვის გზაზე. ამ თემაზე ოდრის ხანგრძლივი კამათი შეეძლო, მით უფრო, რომ სტაჟირება ამერიკაში გაევლო და იქიდან ახალი დაბრუნებული ბრძანდებოდა. ერთი სიტყვით, ჟან-ივს თვალები აუხვია. კაცმა გაიფიქრა, მართლაც უცნაურია, ინტელექტუალ ქალებზე ყოველთვის გონება მეკეტებოდაო.

ნახევარი საათი ტრენაჟორ „Stairmaster“-ზე ვარჯიშობდა, თან სირთულის დონეებს ცვლიდა, მერე კი აუზი ოცჯერ გადაცურა და გადმოცურა. საუნაში, რომელიც ამ დროს სრულიად ცარიელი იყო, ცოტა მოდუნდა და გონებაში ყველაფერს თავი მოუყარა, რაც ჯგუფ „ავრორას“ შესახებ იცოდა. 1966 წლის ბოლოს პარიზის უმაღლესი საინჟინრო სკოლის კურსდამთავრებულმა, ჟერარ პელისონმა და თვითნასწავლმა კომერსანტმა, პოლ დიუბრიულმა – მხოლოდ და მხოლოდ მეგობრებისა და ოჯახის წევრებისგან ნასესხები ფულით – კომპანია „ნოვოტელი“ დააარსეს. 1967 წლის აგვისტოში ლილში პირველი სასტუმრო გაიხსნა. მას უკვე ჰქონდა ის ნიშნები, რომლებსაც მთელი ქსელის სპეციფიკა უნდა

განესაზღვრა: ოთახების სრული სტანდარტიზაცია, ქალაქის პერიფერიაში, უფრო სწორად, ავტოსტრადის სიახლოვეს, აგლომერაციის მთავარ გასასვლელთან მდებარეობა, იმ დროისთვის კომფორტის მაღალი დონე – ნომრებში სააბაზანოები „ნოვოტელმა“ ერთ-ერთმა პირველმა განათავსა. საქმიან წრეებში მან უმალვე წარმატებას მიაღწია: 1972 წელს ქსელი უკვე 35 სასტუმროს ითვლიდა. ამის შემდეგ, 1973 წელს, კომპანიამ „იბისი“ შექმნა, 1975-ში – „მერკური“, 1981-ში კი – „სოფიტელი“ შეიძინა. პარალელურად მან რესტორნების ბიზნესში ფეხის მოკიდებაც სცადა – შეისყიდა რესტორნების ქსელი „კურტეპაი“ და კომპანია „ჟაკ ბორელ ინტერნაციონალი“, რომელსაც კოლექტიური კვებისა და ტალონებით კვების საქმე შესანიშნავად აეწყო. 1983 წელს კომპანიამ სახელი შეიცვალა და ჯგუფ „ავრორად“ გადაიქცა. მერე კი, 1985 წელს, „ფორმულა 1“ გამოიგონა – პირველი სასტუმრო მომსახურე პერსონალის გარეშე და ამ სფეროში უდიდეს წარმატებასაც მიაღწია. აფრიკასა და ახლო აღმოსავლეთში მყარად დამკვიდრებულმა ჯგუფმა აზიური ბაზარიც აითვისა და საკუთარი სასწავლო ცენტრი – „ავრორას“ აკადემია გახსნა. 1990 წელს მან „მოტელ 6“ შეიძინა, რომელიც ამერიკის შეერთებულ შტატებში 650 სასტუმროს ფლობდა და შედეგად, იგი მსოფლიოს უმსხვილეს კომპანიებს შორის აღმოჩნდა. ამ ყველაფერს, 1991 წელს, ჯგუფ „ვაგონ ლის“ აქციების იღბლიანი შესყიდვა მოჰყვა. ეს შენაძენები „ავრორას“ მეტად ძვირი დაუჯდა – 1993 წელს მან კრიზისი გადაიტანა. აქციონერებმა ჩათვალეს, რომ კომპანიას საკმაოდ დიდი დავალიანება ჰქონდა და სასტუმროების კიდევ ერთი ქსელის, „მერიდიენის“ შესყიდვა ჩაიშალა. აქტივების ნაწილის დათმობისა და „ევროკარის“, „ლენორტისა“ და ლუსიენ ბარიერის „სოსიეტე დე კაზინოს“ წელში გამართვის შემდეგ, 1995 საფინანსო წლიდან სიტუაცია გამოსწორდა. 1997 წლის იანვარში პოლ დიუბრიულმა და ჟერარ პელისონმა კომპანიის ხელმძღვანელობა დატოვეს და იგი ადმინისტრირების ეროვნული სკოლის კურსდამთავრებულს, ჟან-ლუკ ესპიტალიეს მიანდეს, ვისი კარიერაც ეკონომიკურმა ჟურნალებმა „ატიპიურად“ შეაფასეს. კომპანიის დამფუძნებლები სამეთვალყურეო საბჭოს წევრებად დარჩნენ. ხელმძღვანელობის გადაბარებამ კარგად ჩაიარა და 2000 წლის ბოლოსთვის ჯგუფმა მსოფლიო ლიდერის სტატუსი გაიმყარა. მან „მარიოტსა“ და „ჰაიატსაც“ კი გაუსწრო, რომლებიც,

შესაბამისად, მეორე და მესამე ადგილებზე აღმოჩნდნენ. მსოფლიოს სასტუმროს ქსელების პირველ ათეულში ცხრა ამერიკული და ერთი ფრანგული ქსელი – „ავრორა“ შედიოდა.

ათის ნახევარზე ჟან-ივმა მანქანა ევრიში, კომპანიის მთავარ ოფისთან გააჩერა და შეხვედრის მოლოდინში, განტვირთვისთვის, დილის სუსხში გაისეირნა. ზუსტად 10 საათზე ის კომპანიის აღმასრულებელი ვიცე-პრეზიდენტისა და დირექტორთა საბჭოს წევრის, ერიკ ლეგანის კაბინეტში იხმეს. ამ ორმოცდახუთი წლის კაცს პარიზის უმაღლესი საინჟინრო სკოლა და სტენფორდის უნივერსიტეტი დაემთავრებინა. ბრგე, მაღალი, ქერათმიანი, ცისფერთვალა – რაღაცით ჟან-ივსაც კი მოგაგონებდათ, ოღონდ ათი წლით უფროსსა და უფრო თავდაჯერებულს.

– პრეზიდენტი ესპიტალიე თხუთმეტ წუთში მიგიღებთ, – დაიწყო მან, – მანამდე კი თქვენი აქ ყოფნის მიზეზს აგიხსნით. ორი თვეა, რაც კომპანია „ჯეტ ტურისგან“ სასტუმროების ქსელი „ელდორადორი“ შევისყიდეთ. პატარა ქსელია, ალჟირში, ცენტრალურ აფრიკასა და ანტილიის კუნძულებზე გაბნეულ ათამდე ზღვისპირა კლუბ-სასტუმროს მოიცავს.

– როგორც ვხვდები, წამგებიანი უნდა იყოს.

– იმაზე მეტად არა, ვიდრე, მთლიანად ეს სექტორია, – უცებ ჩაიღიმა, – ჰო, მართლაც წამგებიანია. რაღა დაგიმალოთ და საკმაოდ დაბალ ფასად შევიძინეთ, მაგრამ ჩალის ფასად მაინც არა. კონკურენტებიც გვყავდა: ამ საქმეში ბევრია ისეთი, ვისაც ბაზრის გამოკეთების იმედი აქვს. დღესდღეობით მოგებაზე მუშაობას მხოლოდ „კლუბ მედი“ ახერხებს. ერთ საიდუმლოს გაგიმხელთ: სხვათა შორის, ჩვენ მისი აქციების შესყიდვაზეც ვფიქრობდით, მაგრამ, ცოტა არ იყოს, მსხვილი ლუკმა გამოგვდიოდა და აქციონერები ამაზე არ დაგვთანხმდებოდნენ. თან მეგობრული საქციელიც არ იქნებოდა ფილიპ ბურგინიონის მიმართ, რომელიც ჩვენი ყოფილი თანამშრომელია...

ნაძალადევად გაიღიმა, თითქოს იმის მიმანიშნებლად, რომ, უბრალოდ, ხუმრობდა, თუმცა მართლა ასე იყო თუ არა, დანამდვილებით ვერ იტყოდი.

– ერთი სიტყვით, გთავაზობთ, დასასვენებელი კლუბების ქსელს, „ელდორადორს“ ჩაუდგეთ სათავეში, – განაგრძო მან, –

ბუნებრივია, თქვენი ამოცანა იქნება, სიტუაცია საკმაოდ მოკლე ხანში დააბალანსოთ, შემდეგ კი ქსელი მოგებაზე ამუშაოთ.

– იოლი ამოცანა არ არის.

– ეს კარგად გვესმის. ვფიქრობთ, შემოთავაზებული ანაზღაურება საკმაოდ მიმზიდველად გამოიყურება. აღარაფერს ვამბობ კომპანიაში თანამდებობრივი წინსვლის შესაძლებლობებზე, რომლებიც მართლაც განუსაზღვრელია: 142 ქვეყანაში ვმუშაობთ და 130000 თანამშრომელზე მეტი გვყავს. სხვათა შორის, ხელმძღვანელ მუშაკთა უმრავლესობა მალევე კომპანიის აქციონერი ხდება: წახალისების ამგვარი სისტემის გულწრფელად გვწამს. აი, ამონაწერიც მოგიმზადეთ მაგალითებითა და ციფრებით.

– აუცილებელია, ქსელში არსებული სასტუმროების მდგომარეობის შესახებ უფრო ზუსტი ინფორმაცია მქონდეს.

– რა თქმა უნდა, ახლავე გადმოგცემთ დეტალურ დოსიეს. აღნიშნული შესყიდვა მარტივი ტაქტიკური ნაბიჯი არ ყოფილა, ნამდვილად გვჯერა, რომ ამ სტრუქტურას გარკვეული შესაძლებლობები აქვს: სასტუმროების გეოგრაფიული მდებარეობა კარგია, მათი საერთო მდგომარეობა – შესანიშნავი: სამომავლოდ ძალიან ცოტა რამ იქნება შესაცვლელი. ყოველ შემთხვევაში, ასე მგონია, თუმცა დასასვენებელი კომპლექსების სფეროში არანაირი გამოცდილება არა მაქვს. ცხადია, მოქმედებებს შევათანხმებთ, მაგრამ ყველა საკითხში საბოლოო გადაწყვეტილებას მაინც თქვენ მიიღებთ. ამა თუ იმ სასტუმროს თავიდან მოცილება, ან სხვა რომელიმეს შეძენა თუ მოგინდებათ, თავად გადაწყვეტთ, რა გზას მიმართოთ. აი, ასე ვმუშაობთ „ავრორაში“.

ცოტა ხანს ჩაფიქრდა, შემდეგ კი განაგრძო:

– ბუნებრივია, აქ შემთხვევით არ ხართ. „ნუველ ფრონტიერში“ თქვენს საქმიანობას პროფესიონალები თვალს ყურადღებით ადევნებდნენ. შეიძლება ითქვას, რომ საკუთარი სკოლა შექმენით. სულაც არ ცდილობდით, კლიენტისთვის ყველაზე დაბალი ფასი ან საუკეთესო პირობები შეგეთავაზებინათ, უზუსტესად განსაზღვრავდით ხოლმე იმ თანხას, რომელსაც ის გარკვეული ტიპის კომფორტისთვის გადაიხდიდა. ჩვენც სწორედ ამ ფილოსოფიას ვეყრდნობით ჯგუფის თითოეულ ქსელში. და რაც ასევე მნიშვნელოვანია, თქვენ იმ მარკის

შექმნაში მონაწილეობდით, რომელსაც თავისი გამორჩეული სახე აქვს. „ავრორაში“ კი ამას ხან ვახერხებდით, ხან ვერა.

ლეგანის მაგიდაზე ტელეფონი აწკრიალდა. საუბარი ძალიან სწრაფად დასრულდა. იგი წამოდგა და ჟან-ივს კრემისფერი ფილებით მოპირკეთებულ გრძელ დერეფანში გაუძღვა. ჟან-ლუკ ესპიტალიეს უზარმაზარი კაბინეტი ჰქონდა, სიგრძეში ოცი მეტრი მაინც იქნებოდა. მარცხნივ თხუთმეტი სკამით გარშემორტყმული საკონფერენციო მაგიდა იდგა. როგორც კი მიუახლოვდნენ, ესპიტალიე წამოდგა და მათ ღიმილით შეეგება. საკმაოდ ახალგაზრდა იყო – ორმოცდახუთზე მეტის ნამდვილად არ იქნებოდა – ტანდაბალი, შემელოტებული, საოცრად სადად და უბრალოდ გამოიყურებოდა, თითქმის ვერაფრით გამოარჩევდით: თითქოს თავისი თანამდებობის მნიშვნელოვნებას ირონიით უყურებდა. „ალბათ არ ღირს, რომ მის ირონიას ვენდო“, – გაიფიქრა ჟან-ივმა. ადმინისტრირების ეროვნული სკოლის კურსდამთავრებულები ასე ხშირად იქცეოდნენ, იუმორს მიმართავდნენ და ამას თვალის ასახვევად იყენებდნენ. ისინი დაბალ მაგიდასთან განლაგებულ სავარძლებში ჩასხდნენ, დიდი საწერი მაგიდის წინ. ესპიტალიე კარგა ხანს შესცქეროდა ჟან-ივს ცნობისმოყვარეობითა და მოკრძალებული ღიმილით, სანამ საუბარს წამოიწყებდა.

– ჟაკ მაიოს დიდ პატივს ვცემ, – თქვა ბოლოს, – შესანიშნავი ფირმა შექმნა, ძალიან ორიგინალური, ნამდვილი კულტურის მატარებელი. ასეთი რამ ხშირად არ ხდება. და მაინც, ვფიქრობ – არა, ამ დროს სულაც არ მინდა, რომ ყვავივით ვჩხაოდე – ფრანგული ტუროპერატორები უკიდურესად რთული პერიოდისთვის უნდა მოემზადონ. ძალიან მალე – ჩემი აზრით, სულ რამდენიმე თვეში – ბაზარზე ბრიტანული და გერმანული ტუროპერატორები შემოიჭრებიან. ისინი ფინანსურად ორ-სამჯერ უფრო ძლიერები არიან და მომხმარებელს 20-30%-ით გაიაფებულ ტურებს შესთავაზებენ, ასეთივე ან უკეთესი მომსახურებით. კონკურენცია გამძაფრდება, უკიდურესად გამძაფრდება. პირდაპირ თუ ვიტყვით, ეს ამბავი უმსხვერპლოდ არ ჩაივლის. არა, იმას კი არ ვამბობ, რომ მათ შორის „ნუველ ფრონტიერიც“ აღმოჩნდება. ამ კომპანიას მკვეთრად გამოკვეთილი სახე აქვს, ერთ მუშტად შეკრული აქციონერები ჰყავს და შეუძლია დარტყმას გაუძლოს. ნებისმიერ შემთხვევაში, მომდევნო წლები ყველასთვის მძიმე იქნება.

მან ამოიოხრა და განაგრძო:

– ეს პრობლემა „ავრორას“ წინაშე არ დგას. ჩვენ მსოფლიოში უპირობო ლიდერები ვართ ბიზნეს-კლასის სასტუმროების ბაზარზე, რომელზეც ცვლილებები ნაკლებად აისახება. დასასვენებელი სასტუმროების სექტორში კი, რომელიც ბევრად უფრო არამდგრადი და ეკონომიკური თუ პოლიტიკური რყევების მიმართ მგრძნობიარეა, თითქმის არ ვაქტიურობთ.

– აი, ამიტომ გამიკვირდა, „ელდორადორი“ რომ შეიძინეთ, – შეაწყვეტინა ჟან-ივმა, – მეგონა, თქვენი განვითარების პრიორიტეტულ მიმართულებად ბიზნეს-კლასის სასტუმროები რჩებოდა, განსაკუთრებით აზიაში.

– ეს არის კიდეც ჩვენი პრიორიტეტი, – მშვიდად მიუგო ეპისტალიემ, – თუნდაც მხოლოდ ჩინეთში ამ ტიპის სასტუმროების განვითარებისთვის უზარმაზარი შესაძლებლობებია. დიდი გამოცდილება გვაქვს, ვიცით, რა როგორ კეთდება: წარმოიდგინეთ „იბისისა“ და „ფორმულა 1“-ის სასტუმროების ქსელები ამხელა ქვეყნის მასშტაბით. ახლა კი... როგორ აგიხსნათ?

ცოტა ხანს დაფიქრდა, ზემოთ აიხედა, მარჯვნივ საკონფერენციო მაგიდას შეავლო თვალი და მერე ისევ ჟან-ივს მიაპყრო მზერა.

– „ავრორა“ საკმაოდ მოკრძალებული ჯგუფია, – თქვა ბოლოს, – პოლ დიუბრიული ხშირად იმეორებდა, წარმატების ერთადერთი საიდუმლო ბაზარზე დროულად გამოჩენააო. დროულად იმას ნიშნავს, რომ ეს ძალიან ადრეც არ უნდა მოხდეს: ნამდვილი ნოვატორები საკუთარი გამოგონებებისგან მაქსიმალურ მოგებას იშვიათად ნახულობენ – გაიხსენეთ „Apple“-ისა და „Microsoft“ -ის ამბავი. რასაკვირველია, არც უნდა დაიგვიანო. აი, აქ გამოგვადგა მორიდებულობა. თუ ჩრდილში ვითარდებით და დიდად არ ხმაურობთ, როცა კონკურენტები გამოიღვიძებენ და თქვენი ნიშის დაკავებას მოისურვებენ, უკვე ძალიან გვიან იქნება: ყველა ნახავს, რომ საკუთარი ტერიტორია ბოლომდე ჩაგიკეტავთ და გადამწყვეტი კონკურენტული უპირატესობაც მოგიპოვებიათ. ჩვენი ცნობადობა რეალურ მნიშვნელოვნებას ბევრად ჩამოუვარდება – დიდწილად, ესეც თავად ავირჩიეთ.

– დროს თავისი მოაქვს, – ისევ ამოიოხრა და განაგრძო, – ახლა ყველამ იცის, რომ მსოფლიოში პირველები ვართ. დღეიდან სრულიად უსარგებლო და საშიშიც კია გადამეტებულ მოკრძალებაზე ფსონის დადება. ისეთმა მნიშვნელოვანმა ჯგუფმა, როგორიც „ავრორაა“, საზოგადოებრივი იმიჯი უნდა შეიქმნას. ბიზნეს-კლასის სასტუმროების ბიზნესი საიმედო საქმეა, რომელიც მაღალი და მუდმივი შემოსავლის გარანტიას იძლევა. თუმცა აქ... როგორ ვთქვა? საკმარისი ხალისი არ არის. საქმიან მოგზაურობებზე იშვიათად თუ საუბრობს ვინმე, თან არცთუ დიდი სიამოვნებით. საზოგადოების თვალში პოზიტიური იმიჯის შესაქმნელად ორად ორი გზა გვაქვს: ტურ-ოპერეიტინგი და კლუბ-სასტუმროები. ტურ-ოპერეიტინგი ჩვენს მთავარ საქმიანობას მეტად დაშორებულია, მაგრამ იქაც ნახავთ წესიერ დაწესებულებებს, რომლებიც სხვის ხელში გადასვლას ელის – ჩვენ კინაღამ ამ გზას დავადექით. მერე ბედმა გაგვიღიმა: „ელდორადორი“ გამოჩნდა და გადავწყვიტეთ, ხელიდან არ გაგვეშვა.

– მინდა თქვენი მიზნები დავაზუსტო: თქვენთვის კომერციული წარმატება უფრო მნიშვნელოვანია თუ იმიჯი? – ჰკითხა ჟან-ივმა.

– რთული საკითხია... – ესპიტალიე შეყოყმანდა და სკამზე გვერდი იცვალა, – „ავრორას“ პრობლემა ის არის, რომ მეტად გაფანტული აქციონერები ჰყავს. სხვათა შორის, 1994 წელს სწორედ ამან გამოიწვია ხმების გავრცელება, თითქოს ჯგუფის აქციები იყიდებოდა. დღეს შემიძლია გითხრათ, რომ ეს ხმები აბსოლუტურად უსაფუძვლო იყო, – მეტი დამაჯერებლობისთვის მან ხელიც აიქნია, – ახლა კი კიდევ უფრო გაუმართლებელი იქნებოდა: დავალიანება საერთოდ არ გვაქვს და მსოფლიოში არცერთი კომპანია, სასტუმროების ბიზნეს-სექტორის გარეთაც კი, იმ მასშტაბის არ გახლავთ, რომ ამ საქმეში ფეხის ჩადგმა მოინდომოს. თუმცა, „ნუველ ფრონტიერისგან“ განსხვავებით, სანიმუშო აქციონერები არ გვყავს. პოლ დიუბრიული და ჟერარ პელისონი, სინამდვილეში, უფრო მეწარმეები იყვნენ, ვიდრე კაპიტალისტები – ჩემი აზრით, დიდი მეწარმეები საუკუნის უდიდეს მეწარმეთა შორის. მაგრამ მათ აქციონერების პირადად გაკონტროლება არ სურდათ, რაც დღეს უხერხულ მდგომარეობაში გვაყენებს ხოლმე. თქვენც იცით და მეც ვიცი, რომ ხანდახან პრესტიჟისთვის ხარჯი უნდა გაიღო: ეს ჯგუფის სტრატეგიულ

პოზიციას აუმჯობესებს, თუმცა მყისიერი ფინანსური მოგება არ მოაქვს. ჩვენ ისიც ვიცით, რომ ზოგჯერ წამგებიანი სექტორის დროებით შენარჩუნება აუცილებელია – იმ შემთხვევაში, როცა ბაზარი მომწიფებული არ არის, ან კრიზისულ პერიოდში იმყოფება. ახალი თაობის აქციონერებს ამის მიღება უფრო და უფრო უჭირთ: სწრაფი ამონაგების თეორიამ ხალხს ტვინი საშინლად აურია.

ხელის მოძრაობით მან მორიდებულად შეაჩერა ჟან-ივი, რომელსაც რაღაცის თქმა უნდოდა.

– გაითვალისწინეთ, – დაამატა ესპიტალიემ, – ჩვენი აქციონერები იდიოტები არ არიან. კარგად ესმით, რომ ისეთი ქსელის ფინანსური მდგომარეობა, როგორიც „ელდორადორია“, ერთ წელში ვერ გამოსწორდება, ალბათ ვერც ორ წელში. მესამე წელს კი ისინი ციფრებს მეტად სერიოზულად დააკვირდებიან და დასკვნების გაკეთებასაც არ დააყოვნებენ. აი, ამ წუთიდან – როგორი გადასარევი პროექტიც არ უნდა გქონდეთ და როგორ უზარმაზარ შესაძლებლობებსაც არ უნდა მოიცავდეს იგი – მე ვეღარაფერს გავაწყობ.

ხანგრძლივმა სიჩუმემ დაისადგურა. თავჩაქინდრული ლეგანი გაქვავებულივით იჯდა. ესპიტალიე ნიკაპს ფიქრიანად ისრესდა.

– გასაგებია, – თქვა ბოლოს ჟან-ივმა, ორიოდე წამში კი მშვიდად დაამატა, – პასუხს სამ დღეში გეტყვით.

3.

მომდევნო ორი თვის განმავლობაში ვალერის ძალიან ხშირად ვხვდებოდი. მგონი, სულაც ყოველდღე ერთად ვიყავით, იმ შაბათ-კვირის გამოკლებით, მშობლებთან რომ გაატარა. ჟან-ივმა გადაწყვიტა, „ავრორას“ წინადადება მიეღო, ვალერიმ კი გადაწყვიტა, მის კვალს გაჰყოლოდა. მახსოვს, როგორ აღნიშნა:

– ჩემი ბეგარა 60%-ს მიაღწევს.

მისმა ხელფასმა, მართლაც, თვეში ორმოცი ათასიდან სამოცდათხუთმეტი ათას ფრანკამდე მოიმატა, თუმცა, ბეგარის გამოკლებით, განსხვავება არც იმდენად თვალსაჩინო

აღმოჩნდა. მან იცოდა, რომ მარტის დასაწყისიდან, როცა კომპანიაში გადავიდოდა, თავდაუზოგავად, მუხლჩაუხრელად შრომა მოუწევდა. აქ კი, „ნუველ ფრონტიერში“, ყველაფერი შესანიშნავად აეწყო: ერთმაც და მეორემაც სამსახურიდან წასვლის შესახებ განცხადება დაწერეს, საქმეებიც შემცვლელებს მშვიდად გადააბარეს. ვალერის ვურჩიე, ფული გადაედო, სპეციალური საბინაო ანგარიში ან რამე ასეთი გაეხსნა. თუმცა, სიმართლე თუ გნებავთ, ამ საკითხზე ბევრს არც ვფიქრობდით. გაზაფხული გვიან დადგა, მაგრამ დიდად არც ეს გვანაღვლებდა. მოგვიანებით, როცა ვალერისთან ერთად გატარებულ ამ ბედნიერ პერიოდს ვიხსენებდი, რომლიდანაც პარადოქსულად ცოტა მოგონება შემომრჩა, გავიფიქრე, ადამიანი ბედნიერებისთვის შექმნილი ნამდვილად არ ყოფილა-მეთქი. ბედნიერებას რომ მიუახლოვდეს, ალბათ კაცი უნდა გარდაიქმნას – ფიზიკურად გარდაიქმნას. აბა, რას შეადარებდით ღმერთს? პირველ რიგში, ცხადია, ქალის ნაპრალს, იქნებ თურქული აბანოს ორთქლსაც. ყოველ შემთხვევაში, რაღაც ისეთს, რაშიც სული გამოვლინდებოდა, როცა სხეული კმაყოფილებითა და სიამოვნებით პირთამდეა სავსე და მასში ყოველგვარი მღელვარება ჩამცხრალია. დღემდე დარწმუნებული ვარ, რომ სული ჯერ კიდევ არ დაბადებულა, ის დაბადების ჟამს ელის და მეტად რთული იქნება მისი დაბადება, ჩვენ კი მასზე მხოლოდ მწირი და მცდარი წარმოდგენა გვაქვს. როცა ვალერი ორგაზმამდე მიმყავდა, როცა ვგრძნობდი, როგორ თრთოდა ჩემს მკლავებში მოქცეული მისი სხეული, ზოგჯერ ელვისებური, თუმცა კი ყოვლისმომცველი განცდა მეუფლებოდა: ცნობიერების სრულიად განსხვავებულ დონეს ვაღწევდი, სადაც ყოველგვარი ბოროტება გამქრალიყო. ასეთ გაჩერებულ, სრულიად გაქვავებულ წამებში, როცა მის სხეულში სიამოვნების ტალღები ერთმანეთს ეხეთქებოდა, თავს ღმერთად, გრიგალებისა და ქარიშხლების გამრიგედ ვგრძნობდი. ეს ჩემი პირველი სიხარული იყო – ეჭვშეუვალი და სრულყოფილი.

მეორე სიხარული, რომელიც ვალერიმ მომიტანა, მისი საოცრად რბილი ხასიათიდან და ბუნებრივი კეთილშობილებიდან მომდინარეობდა. ხანდახან, როცა მთელი დღე თავაუღებლად მუშაობდა – დროთა განმავლობაში კი სამსახურში უფრო და უფრო დიდხანს რჩებოდა – ვგრძნობდი, როგორი დაძაბული, გამოფიტული და გაღიზიანებული იყო. მიუხედავად ამისა,

ჩემთვის ზურგი არასდროს შეუქცევია, არც რაიმეზე გაბრაზებულა, არც ის უეცარი ნერვული კრიზისი დამართია, რომელიც ქალებთან ურთიერთობას ასეთ აუტანელსა და არაბუნებრივს ხდის ხოლმე.

– ამბიციური არა ვარ, მიშელ, – ზოგჯერ მეუბნებოდა, – შენთან თავს კარგად ვგრძნობ. მგონია, რომ ჩემი ცხოვრების კაცი ხარ და მეტი მართლაც არაფერი მინდა. არა, ასე არ გამოვა: უფრო მეტი უნდა მინდოდეს. მე ხომ იმ სისტემის ნაწილს წარმოვადგენ, რომელიც არც არაფრისთვის მარგია და ზოგადადაც უსარგებლოა, მაგრამ მისგან თავის დაღწევის გზებს ვერ ვხედავ. საჭიროა, დრო გამოვნახოთ და დავფიქრდეთ. აი, ის კი აღარ ვიცი, დასაფიქრებლად დრო როდის უნდა გამოვნახოთ.

მე უფრო და უფრო ცოტას ვმუშაობდი, უბრალოდ, დაკისრებულ მოვალეობას ვასრულებდი, ამ სიტყვების ყველაზე ვიწრო მნიშვნელობით. შინ „ჩემპიონის კითხვარის“ დაწყების დროს ვბრუნდებოდი, მანამდე კი ვახშმისთვის პროდუქტის შეძენასაც ვასწრებდი. ახლა ყოველ ღამით ვალერისთან ვრჩებოდი. რაც უნდა უცნაურად ჩანდეს, ჩემი პროფესიული შემართების დაქვეითება მარი-ჟანს დიდად არ ანაღვლებდა. ამ ქალს საკუთარი საქმე უყვარდა და მუდამ მზად იყო, თავი ზედმეტად დაეტვირთა. პირველ რიგში, ჩემი მხრიდან ალბათ თავაზიან მოპყრობას ელოდა და ვიყავი კიდეც თავაზიანი მთელი იმ დროის განმავლობაში. დიახ, თავაზიანი და ძალიან მშვიდი. მარჯნის ყელსაბამით, რომელიც ტაილანდიდან ჩამოვუტანე, მეტად მოიხიბლა, ყოველდღე იკეთებდა. გამოფენებისთვის დოსიეების მომზადებისას უცნაური, რთულად ასახსნელი მზერით შემომხედავდა ხოლმე. თებერვლის ერთ დილას კი – კარგად მახსოვს, ჩემი დაბადების დღე იყო – გულახდილად მითხრა:

– რაღაცნაირად შეიცვალე, მიშელ... ბედნიერ კაცს ჰგავხარ.

მართალიც იყო. მახსოვს, ბედნიერი ვიყავი. რა თქმა უნდა, ცხოვრებაში ათასი სირთულე და თავსატეხია, სრულიად გარდაუვალი რამეები: სიბერე, სიკვდილი – მეტი რაღა. მაგრამ როცა ამ რამდენიმე თვეს ვიხსენებ, შემიძლია დავიფიცო: ბედნიერება არსებობს.

ჟან-ივი ბედნიერი არ იყო – ეს ნათლად ჩანდა. მახსოვს,

ერთხელ სამივენი იტალიურ, უფრო სწორად, ვენეციურ რესტორანში ვსადილობდით, ერთი სიტყვით, საკმაოდ მდიდრულ ადგილას. მან იცოდა, რომ მე და ვალერი შინ დაბრუნებისთანავე ერთმანეთს სულმოუთქმელად ვეცემოდით და ჩვენ შორის ყველაფერი სიყვარულით მოხდებოდა. არ ვიცოდი, მისთვის რა მეთქვა – ჩემი სათქმელი მეტისმეტად ცხადი, მეტისმეტად გარკვეული იყო. თვალნათლივ ჩანდა, რომ ცოლს არ უყვარდა, ამ ქალს არასდროს არავინ ჰყვარებოდა და არც მომავალში შეიყვარებდა ვინმეს – ამას წყალი არ გაუვიდოდა. კაცს, უბრალოდ, არ გაუმართლა. იცით, ადამიანური ურთიერთობები არც ისეთი რთულია, როგორადაც ახასიათებენ: ხშირად მართლაც ჩიხშია შესული, მაგრამ რთული ძალიან იშვიათად არის. რასაკვირველია, ცოლს უნდა გაშორებოდა. ეს იოლი არ იქნებოდა, მაგრამ აუცილებლად ასე უნდა მოქცეულიყო. სხვა რა უნდა მეთქვა? თემა მანამდე ამოვწურეთ, სანამ ცივად მისართმევ კერძებს მოვათავებდით.

მერე მომავალ პროფესიულ საქმიანობაზე დაიწყეს საუბარი: „ელდორადორის“ ფეხზე დასაყენებლად მათ უკვე რაღაც იდეები გასჩენოდათ, ისიც განესაზღვრათ, თუ რა მიმართულებით უნდა ეფიქრათ. პროფესიულ წრეებში ისინი მოაზროვნე, კომპეტენტურ ადამიანებად ითვლებოდნენ, მაგრამ შეცდომის დაშვების უფლება მაინც არ ჰქონდათ. ამ ახალ თანამდებობაზე მარცხის განცდა კარიერის დასასრული ნამდვილად არ იქნებოდა: ჟან-ივი ოცდათხუთმეტი წლის იყო, ვალერი – ოცდარვისა. ყველაფრის თავიდან დაწყების შესაძლებლობას მათ კიდევ ერთხელ მისცემდნენ, თუმცა პირველ მცდარ ნაბიჯებს მაინც არ დაუვიწყებდნენ და ორივეს ყველაფრის დაწყება საგრძნობლად ქვედა საფეხურიდან მოუწევდა. ჩვენ იმ საზოგადოებაში ვცხოვრობდით, რომელშიც სამსახური უმთავრესად ხელფასის, უფრო ზოგადად, მატერიალური სარგებლის გამო აინტერესებდათ, პრესტიჟი და პროფესიული ღირსება კი ბევრად უკან იდგა. ამასთანავე, შემოსავლების დაბეგვრისა და გადანაწილების ჩამოყალიბებული სისტემა საშუალებას იძლეოდა, რომ უვარგის, არაკომპეტენტურ და პარაზიტ ადამიანებს პირში სული სდგმოდათ – მეც ერთგვარად მათ რიცხვში ვითვლებოდი. ერთი სიტყვით, შერეული ტიპის ეკონომიკაში ვცხოვრობდით, რომელიც ნელ-ნელა უფრო მკვეთრად

გამოხატული ლიბერალიზმისკენ იხრებოდა და თანდათან სძლევდა პროცენტიანი სესხებისა და საერთოდ, ფულის მიმართ არსებულ ფრთხილ დამოკიდებულებას, რაც უძველესი კათოლიკური ტრადიციის ქვეყნებში ჯერ კიდევ შეინიშნებოდა. ამ ყველაფრით ვალერი და ჟან-ივი რეალურ სარგებელს ვერ ნახავდნენ. უმაღლესი კომერციული სკოლის კურსდამთავრებულებს, ჟან-ივზე ბევრად ახალგაზრდებსაც კი – ჯერ კიდევ სტუდენტებს – მაღალანაზღაურებადი სამსახურების ძებნა აზრადაც არ მოსდიოდათ, ისინი საბირჟო სპეკულაციებში პირდაპირ თავით ეშვებოდნენ. ხელთ ინტერნეტში ჩართული კომპიუტერები და ბაზრის საკვლევად აუცილებელი, მეტად დახვეწილი პროგრამები ჰქონდათ. ეს ტიპები არცთუ იშვიათად კლუბებად ერთიანდებოდნენ, რათა უფრო მსხვილი კაპიტალდაბანდებები განეხორციელებინათ. საკუთარი კომპიუტერების სიახლოვეს ცხოვრობდნენ, ოცდაოთხი საათი მუშაობდნენ და დასასვენებლად არასდროს მიდიოდნენ. თითოეულ მათგანს უმარტივესი მიზანი ჰქონდა: ოცდაათი წლისა უკვე მილიარდერი უნდა ყოფილიყო.

ჟან-ივი და ვალერი იმ თაობის შვილები იყვნენ, რომელსაც კომერციული სტრუქტურისა თუ საჯარო სექტორის მიღმა მუშაობა ვერ წარმოედგინა. მეც, მათზე ცოტა უფროსი, თითქმის ამავე აზრისა გახლდით. სამივენი სოციალურ სისტემაში სამუდამოდ ჩაკირულები აღმოვჩნდით, როგორც მწერები ქარვის ნატეხში. უკან დასაბრუნებლად ყველა გზა მოჭრილი გვქონდა.

1 მარტს, დილით ვალერი და ჟან-ივი „ავრორაში“ საკუთარი მოვალეობების შესრულებას ოფიციალურად შეუდგნენ. ორშაბათს, 4 მარტს, ყველა იმ თანამშრომლის შეხვედრა იყო დანიშნული, ვინც პროექტ „ელდორადორზე“ მუშაობდა. გენერალურმა დირექტორატმა ქცევის სოციოლოგიის სფეროში საკმაოდ ცნობილ ორგანიზაციას, „პროფილს“, დასასვენებელი კლუბების განვითარების პერსპექტივების კვლევა დაუკვეთა.

23-ე სართულზე, საკონფერენციო დარბაზში პირველად შესვლისას ჟან-ივი საკმაოდ ღელავდა. იქ ოცამდე კაცი დახვდა, რომლებიც „ავრორაში“ წლების განმავლობაში მუშაობდნენ, თვითონ სწორედ ამ ჯგუფისთვის უნდა ეხელმძღვანელა. ვალერიმაც არ დააყოვნა და მარცხნივ მოუჯდა. მთელი შაბათ-კვირა ჟან-ივმა დოსიეების შესწავლაში გაატარა: თითოეული

კაცის სახელი, თანამდებობა, პროფესიული წარსული იცოდა, ვინც ამ მაგიდასთან იჯდა. მიუხედავად ამისა, თავისებურ შიშსა თუ შფოთვას მაინც ვერ უმკლავდებოდა. მონაცრისფრო დღე ათენდებოდა ესონის დეპარტამენტს, რომელიც პრობლემურ გარეუბნად ითვლებოდა. როცა პოლ დიუბრიულმა და ჟერარ პელისონმა კომპანიის სათავო ოფისის ევრიში აშენება გადაწყვიტეს, მიწის ფასი, ასევე, სამხრეთის ავტოსტრადისა და აეროპორტ „ორლის“ სიახლოვე გაითვალისწინეს. მაშინ ეს მშვიდი გარეუბანი იყო. დღეს კი აქაურობა საფრანგეთში დანაშაულის ყველაზე მაღალი დონით გამოირჩეოდა. კვირა არ გავიდოდა, თავს არ დასხმოდნენ ავტობუსებს, პოლიციის ავტომობილებს, სახანძრო მანქანებს. ძალადობისა და ქურდობის შემთხვევებს თვლა არ ჰქონდა. ზოგიერთი შეფასებით, ნამდვილი ციფრის მისაღებად, შემოსული საჩივრების რაოდენობა ხუთზე უნდა გამრავლებულიყო. კომპანიის შენობას უსაფრთხოების სამსახურის შეიარაღებული ჯგუფი ოცდაოთხი საათის განმავლობაში იცავდა. შინაგანაწესი თანამშრომლებს რეკომენდაციას აძლევდა, საღამოს გარკვეული მონაკვეთიდან საზოგადოებრივი ტრანსპორტით მგზავრობისთვის თავი აერიდებინათ. ყველა იმ მომსახურე პირისთვის კი, ვისაც საკუთარი მანქანა არ ჰყავდა და გვიანობამდე მუშაობა უწევდა, ტაქსების ფირმას „ავრორა“ ფასდაკლებით მომსახურებაზე მოელაპარაკა.

ქცევის სოციოლოგის, ლინდსეი ლაგარიგის გამოჩენისთანავე ჟან-ივმა თავი საკუთარ მოედანზე დაიგულა. ოცდაათს მიტანებულ ტიპს თხემი შემელოტებოდა, კეფაზე შერჩენილი თმით კი კუდი გაეკეთებინა. „ადიდასის“ სპორტულ შარვალში, „პრადას“ მაისურსა და „ნაიკის“ გაცვეთილ კედებში მართლაც ქცევის სოციოლოგს წააგავდა. თავიდან შეხვედრის მონაწილეებს თხელზე თხელი დოსიეები დაურიგა, რომლებიც უმთავრესად ისრებითა და წრეებით აგებული გრაფიკული სქემებისგან შედგებოდა. პორტფელში მეტი არც არაფერი ედო. პირველი გვერდი „ნუველ ობზერვატერის“, უფრო სწორად, მისი ტურისტული დამატების სარედაქციო წერილის ქსეროასლს წარმოადგენდა, სათაურით: „დავისვენოთ ახლებურად“. ლაგარიგი სტატიის ხმამაღლა კითხვას შეუდგა:

– 2000 წლისთვის, მასობრივმა ტურიზმმა საკუთარი თავი ამოწურა. ახლა ინდივიდუალურად მოგზაურობა გვიზიდავს,

თუმცა ეთიკური პრინციპების დაცვით.

აღნიშნული პასაჟი, რომლითაც სარედაქციო წერილი იწყებოდა, მიმდინარე ცვლილებების ასახსნელად მას მეტად სიმპტომატური ეჩვენებოდა. ამ თემაზე რამდენიმე წუთი ილაქლაქა, მერე კი მსმენელებს სთხოვა, ყურადღება შემდეგ სიტყვებზე გაემახვილებინათ:

– 2000 წელს ტურიზმის სფეროში სხვების პატივისცემის საკითხი დადგა. გვინდა, რომ ჩვენ, შეძლებულებმა, მხოლოდ საკუთარი ეგოისტური სიამოვნებისთვის კი არ ვიმოგზაუროთ, არამედ გარკვეული სოლიდარობაც გამოვამჟღავნოთ.

– რამდენი გადაუხადეს ამ ტიპს კვლევისთვის? – წასჩურჩულა ჟან-ივმა ვალერის.

– 150 000 ფრანკი.

– დაუჯერებელია... და ამ იდიოტმა „ნუველ ობზერვატერის“ სტატიების ქსეროასლები უნდა გვიკითხოს?

ლინდსეი ლაგარიგმა წერილის შინაარსის გადმოცემა განაგრძო, მერე კი კიდევ ერთი პასაჟი წაიკითხა უაზროდ ზეაწეული ტონით.

– 2000 წელს, – შესძახა მან, – ჩვენ მომთაბარე ცხოვრებისკენ ვილტვით. მატარებლით ვმოგზაურობთ თუ გემით დავცურავთ მდინარეებსა და ოკეანეებში, თავბრუდამხვევი სისწრაფის ხანაში მაინც აუჩქარებლობის სიტკბოებას ვაგემოვნებთ. უდაბნოების უსასრულო მდუმარებაში ვიძირებით, ხოლო მეორე წამს დიდი ქალაქების უძირო მორევში დაუფიქრებლად ვეშვებით. თუმცა ამავე ვნებით და გატაცებით...

– ეთიკა, ინდივიდუალურობა, სოლიდარობა, ვნება – აი, უმთავრესი სიტყვებიც, – ჩამოთვალა მან, – ამ ახალ კონტექსტში ოდნავადაც არ უნდა გვიკვირდეს, რომ დასასვენებელი კლუბების სისტემა, რომელიც ეგოისტურ ჩაკეტილობასა და მოთხოვნილებების უნიფიკაციას ეყრდნობა, მძიმე დღეში აღმოჩნდა. „გარუჯულების“[26] დრო წავიდა და აღარ დაბრუნდება: დღევანდელი დამსვენებლები უფრო ნაღდ რამეებს, სიახლეების აღმოჩენას, თანაზიარობის განცდას ესწრაფვიან. ზოგადად, გასართობი ტურიზმის იმ მოდელმა,

რომელიც „4 S“ -ზე იყო აგებული: Sea, Sand, Sun... and Sex,[27] უკვე დრო მოჭამა. მიჩკისა და ბრაუნის ბრწყინვალე კვლევებმა გვიჩვენა, რომ ტურიზმის სფეროს პროფესიონალებმა დღეიდანვე უნდა დაიწყონ მზადება საკუთარი საქმიანობის ახალ პერსპექტივაში აღსაქმელად.

ქცევის სოციოლოგმა თავისი საქმე იცოდა, შეეძლო საათობით მდგარიყო და ენა არ გაეჩერებინა.

– უკაცრავად, – შეაწყვეტინა ჟან-ივმა ოდნავ გაღიზიანებული ტონით.

– დიახ, – მან მომნუსხველი ღიმილი შეაგება.

– ვფიქრობ, აქ შეკრებილმა თითოეულმა ადამიანმა, გამონაკლისის გარეშე, კარგად იცის, რომ დასასვენებელი კლუბების სისტემა მძიმე დღეში იმყოფება. თქვენ იმას კი არ გთხოვთ, რომ პრობლემის მახასიათებლებზე უსასრულოდ გვესაუბროთ, არამედ იქნებ მოახერხოთ და მათი გადაჭრის გზებზე რაღაც მაინც მიგვანიშნოთ.

ლინდსეი ლაგარიგმა პირი დააღო. ამგვარი პროტესტი ვერც წარმოედგინა.

– მე მაინც, – ჩაიბურტყუნა ბოლოს, – მაინც მგონია, რომ პრობლემის გადასაჭრელად მისი ცხადად დანახვა და გამომწვევი მიზეზების მიგნება მნიშვნელოვანი უნდა იყოს.

„კიდევ ერთი ცარიელი ფრაზა“, – გაიფიქრა გულმოსულმა ჟან-ივმა, – „მხოლოდ ცარიელი კი არა, ამ შემთხვევაში, სრულიად ყალბიც“. სოციოლოგის აზრით, მიზეზები საზოგადოების სოციალური განვითარების ზოგად ტენდენციაში იყო საძებნი, ისინი ვერაფერს გახდებოდნენ. ამას, უბრალოდ, უნდა შეჰგუებოდნენ. როგორ უნდა შეჰგუებოდნენ? თვალნათლივ ჩანდა, რომ ამ გამოთაყვანებულს უმცირესი წარმოდგენაც არ ჰქონდა.

– თქვენ დაახლოებით იმას გვეუბნებით, რომ დასასვენებელი კლუბების სისტემა მოძველებულია, – განაგრძო ჟან-ივმა.

– არა, სულაც არა, – სოციოლოგს ფეხქვეშ მიწა გამოეცალა, – მგონია, რომ... უბრალოდ, მგონია, რომ დაფიქრებაა საჭირო.

– რისთვის გიხდიან ფულს, შე კრეტინო, – წაიჩურჩულა ჟან-

ივმა, მერე კი ისევ ყველას გასაგონად განაცხადა:

– კარგი, ვეცდებით, დავფიქრდეთ. ბატონო ლაგარიგ, მადლობას გიხდით თქვენი აზრის გაზიარებისთვის. ვფიქრობ, დღეს აღარ დაგვჭირდებით. გთავაზობთ, თათბირი ათი წუთით შევწყვიტოთ და ყავა დავლიოთ.

ნაწყენმა სოციოლოგმა თავისი დიაგრამები წამოკრიფა. როცა თათბირი განახლდა, ჟან-ივმა მიმობნეულ ჩანაწერებს თავი მოუყარა და სიტყვა ითხოვა:

– როგორც იცით, 1993-1997 წლებში „კლუბ მედმა“ უდიდესი კრიზისი გადაიტანა. მას კონკურენტები და მიმბაძველები მრავლად გამოუჩნდნენ, რომლებმაც მისი კონცეფციის არსებითი ელემენტები გადაიღეს, ფასები კი მნიშვნელოვნად შეამცირეს: ერთი სიტყვით, კლიენტები წაართვეს. რითი გამოასწორეს კლუბის მესვეურებმა ეს მდგომარეობა? უმთავრესად იმით, რომ ფასები მათაც დასწიეს, თუმცა კონკურენტების დონეზე არ დასულან: კარგად იცოდნენ, რომ კლუბის სიძველით, სახელით, რეპუტაციით მაინც ისარგებლებდნენ. ასევე იცოდნენ, კლიენტებისთვის ფასებში არსებული სხვაობა მისაღები იქნებოდა – დეტალური გამოკითხვები ჩაატარეს და იგი 20-30%-ით განსაზღვრეს. ხალხი ამ თანხას ნამდვილად გადაიხდიდა, რათა „კლუბ მედის“ ძირეული კონცეფციის, ასე ვთქვათ, „ორიგინალური ვერსიის“ სიკეთეებით ესარგებლა. აი, პირველი საკითხიც რეფლექსიისთვის. გთავაზობთ, მომდევნო კვირების განმავლობაში სწორედ მას ჩაუღრმავდეთ: შესაძლებელია თუ არა დასასვენებელი კლუბების ბაზარზე სრულიად განსხვავებული კონცეფცია არსებობდეს, რომელიც „კლუბ მედისას“ არაფრით დაემსგავსება? თუ დასაშვებად მიიჩნევთ, მაშინ შეგვიძლია თუ არა მისი კონტურები უკვე მოვხაზოთ და სავარაუდო კლიენტურაც განვსაზღვროთ? ეს მარტივი კითხვა არ გახლავთ.

– ალბათ უკვე იცით, რომ „ნუველ ფრონტიერში“ ვმუშაობდი, – განაგრძო მან, – ჩვენც შევქმენით დასასვენებელი კლუბების ქსელი „ლე პალადიენი“, თუმცა ეს კომპანიის საქმიანობის ყველაზე ცნობილი მიმართულება არ ყოფილა. „კლუბ მედსა“ და „ნუველ ფრონტიერს“ თითქმის ერთდროულად დაგვიდგა მძიმე დღეები კლუბებთან მიმართებაში, მაგრამ ყველაფერი უსწრაფესად მოვაგვარეთ. რატომ? იმიტომ, რომ საფრანგეთში

პირველი ტუროპერატორი ვიყავით. ამა თუ იმ ქვეყნის მონახულებასთან ერთად ტურისტებს, უმრავლეს შემთხვევაში, ზღვაზე დასვენებაც სურთ ხოლმე. სრულიად სამართლიანად ითვლება, რომ ჩვენი მარშრუტები საკმაოდ რთულია და კარგ ფიზიკურ მომზადებასაც მოითხოვს. „მოგზაურის“ სახელის დიდი ოფლისღვრით მოპოვების შემდეგ კლიენტებს მოსწონდათ, როცა მცირე ხნით თავს უბრალო ტურისტებად გრძნობდნენ. ჩვენც გადავწყვიტეთ, მარშრუტების უმრავლესობაში ზღვაზე დასვენება უშუალოდ ჩაგვერთო, რამაც ტურების ხანგრძლივობა ერთი-ორად გაზარდა: როგორც იცით, მთელი დღის გატარება ზღვაზე უფრო იაფია, ვიდრე გზაში. ცხადია, ამავე დროს უპირატესობას საკუთარ სასტუმროებს ვანიჭებდით. აი, მეორე საკითხიც რეფლექსიისთვის: დასასვენებელი კლუბების ხსნა ტუროპერატორებთან უფრო მჭიდრო თანამშრომლობით. წარმოსახვას მოუხმეთ და მხოლოდ იმ კომპანიებით ნუ შემოიფარგლებით, რომლებსაც ფრანგულ ბაზარზე ხედავთ. მინდა, რომ ეს სფერო საგულდაგულოდ გამოიკვლიოთ. ალბათ ჩრდილოეთ ევროპის დიდ ტურისტულ ფირმებთან დაკავშირებაც ძალიან მომგებიანი იქნება.

თათბირის შემდეგ ჟან-ივთან ოცდაათ წლამდე ასაკის, ლამაზი, ქერა ქალი მივიდა. ის მარილიზ ლე ფრანსუა იყო და საზოგადოებასთან ურთიერთობა ევალებოდა.

– მინდა იცოდეთ, რომ თქვენი გამოსვლით მოხიბლული ვარ, – მიმართა მან, – ამის გაკეთება აუცილებელი იყო. დარწმუნებული ვარ, ხალხს მუშაობის მოტივაცია მიეცით. ყველა მიხვდა, რომ მათ ვიღაც ხელმძღვანელობს. ახლა ნამდვილად შეგვიძლია საქმეს შევუდგეთ.

4.

ისინი მალე მიხვდნენ, რომ საკმაოდ რთული ამოცანის წინაშე იდგნენ. ბრიტანული და მით უფრო, გერმანული ტუროპერატორების უმრავლესობას უკვე დასასვენებელი კლუბების საკუთარი ქსელი ჰქონდა. მათ არცერთ სხვა კომპანიასთან თანამშრომლობა აღარ აინტერესებდათ. ამ მიმართულებით კონტაქტის დამყარების ყველა მცდელობა

მარცხით დასრულდა. მეორე მხრივ, „კლუბ მედს“ დასასვენებელი კლუბების სწორი, სტანდარტული კონცეფციისთვის მიეგნო. მისი შექმნის დღიდან ვერცერთმა კონკურენტმა კომპანიამ მომხმარებლებს ნამდვილი სიახლე ვეღარ შესთავაზა.

ორი კვირის თავზე ვალერის ერთი იდეა მოუვიდა. ღამის ათი საათი ხდებოდა. სრულიად ძალაგამოცლილი სავარძელში მისვენებულიყო და შინ დაბრუნებამდე ცხელ შოკოლადს მიირთმევდა ჟან-ივის კაბინეტში. ორივენი მოქანცულები იყვნენ, მთელი დღე კლუბების ბიუჯეტზე მუშაობაში გაეტარებინათ.

– იცი რა, – ამოიოხრა მან, – მგონი, არ ღირდა მოგზაურობისა და დასვენების დაცალკევება.

– ამით რისი თქმა გინდა?

– გაიხსენე „ნუველ ფრონტიერი“... ტურისტებს ძალიან მოსწონდათ, როცა შუა მოგზაურობაში ერთ დღეს პლაჟზე ატარებდნენ, მაშინაც კი, როცა მარშრუტის ბოლოს ზღვაზე დასვენება ელოდათ. განა ეს ხალხი ყველაზე ხშირად იმას არ ჩიოდა, რომ სასტუმროების გამუდმებით ცვლა უხდებოდა? ბევრად უკეთესი იქნებოდა, ექსკურსიები ზღვაზე დასვენებით რეგულარულად ჩაგვენაცვლებინა: ერთ დღეს ექსკურსია, მეორე დღეს – ზღვაზე დასვენება და ასე. ტურისტები ყოველ საღამოს – ორდღიანი ექსკურსიების შემთხვევაში, ყოველ მეორე საღამოს – თავის სასტუმროში დაბრუნდებოდნენ, არც ჩემოდნების ჩალაგება-ამოლაგება მოუწევდათ და არც ნომრების გათავისუფლება.

– კლუბებში ექსკურსიებს ყოველთვის სთავაზობენ, მაგრამ არა მგონია, მათზე დიდი მოთხოვნილება იყოს.

– ჰო, ასეა. თუმცა მათ დამატებითი მომსახურების სახით სთავაზობენ ხოლმე, ფრანგებს კი თანხის დამატება ჭირივით სძულთ. გარდა ამისა, ექსკურსია ადგილზე უნდა მოითხოვო და მიმართულება აირჩიო: ისინი მერყეობენ, ფეხს ითრევენ, საბოლოოდ ვერაფერსაც ვერ ირჩევენ და არსადაც არ მიდიან. გულის სიღრმეში, ახალი ადგილების მონახულება ძალიანაც უნდათ, ოღონდ ყველაფერი მზამზარეულად უნდა მიართვა. და რაც მთავარია, საჭირო თანხა აუცილებლად ტურის ღირებულებაში უნდა შედიოდეს.

ჟან-ივი მცირე ხნით ჩაფიქრდა.

– იცი რა, ცუდი აზრი არ არის, – უთხრა ვალერის, – თან დიდი დროც არ დასჭირდება: ჩემი აზრით, ამ ზაფხულსვე შეგვიძლია სტანდარტულ ტურებთან ერთად კლიენტებს ახალი ტიპის დასვენებაც შევთავაზოთ. ამას „ელდორადორი – აღმოჩენები“, ან რაღაც ასეთი ერქმევა.

პროექტის დაწყებამდე ჟან-ივი ლეგანს დაეკითხა, მაგრამ მალევე მიხვდა, რომ თანამოსაუბრეს საკუთარი აზრის გამოთქმა არ სურდა, არც ასე და არც ისე.

– თქვენი გადასაწყვეტია, – უპასუხა ცივად.

როდესაც ვალერი საკუთარ საქმიანობაზე მიყვებოდა, ვხვდებოდი, რომ ხელმძღვანელ პირთა ცხოვრებისა ბევრი არაფერი გამეგებოდა. მისი და ჟან-ივის ტანდემი, თავისთავად, გამონაკლისს წარმოადგენდა.

– სტანდარტულ სიტუაციაში ასისტენტი უფროსის ადგილის დაკავებაზე ოცნებობს, – ამიხსნა მან, – კომპანიებში ამას რთული გათვლები და ანგარიშსწორებები ახლავს ხოლმე: ხანდახან საქმის გაფუჭებასაც არ ერიდებიან, რათა პასუხისმგებლობა სხვას დააკისრონ.

მოცემულ შემთხვევაში, ჯგუფში ჯანსაღი ვითარება სუფევდა: მათი ადგილის დაკავება არავის სურდა, თანამშრომლების უმრავლესობას „ელდორადორის“ შესყიდვა შეცდომად მიაჩნდა.

თვის ბოლომდე ვალერიმ მარილიზ ლე ფრანსუასთან ერთად ბევრი იმუშავა. ზაფხულის კატალოგების მომზადება აუცილებლად აპრილის ბოლომდე უნდა მოესწროთ, ამ ვადისთვის არ უნდა გადაეცილებინათ – სინამდვილეში, ეს ცოტა დაგვიანებულიც კი იქნებოდა. თავიდანვე მიხვდა, რომ კლუბების უწინდელ მეპატრონეს, „ჯეტ ტურს“ საზოგადოებასთან ურთიერთობა სრულიად მოუწესრიგებელი ჰქონდა.

– „ელდორადორში“ დასვენება იმ ჯადოსნურ წუთებს ჰგავს, როცა აფრიკული ხვატი თანდათან მინავლდება და მთელი სოფელი ერთ ბებერ ხესთან შეიკრიბება, რათა ბრძენთა ბრძენ უხუცესებს მოუსმინოს...,“ – წაუკითხა ვალერიმ ჟან-ივს, –

გულახდილად მითხარი, გჯერა ამ ყველაფრის? აი, კულტურულ ღონისძიებათა ორგანიზატორების ფოტოებიც, ყვითელი კოსტიუმებით რომ დახტუნავენ. კისერიც უტეხიათ, რაღაც აბდა-უბდაა.

– სლოგანზე რას ფიქრობ: „ელდორადორი – სიცოცხლის დრონი“?

– არ ვიცი, რა გითხრა. თავში არაფერი მომდის.

– სტანდარტული კატალოგები კარგა ხნის წინ დაარიგეს – უკვე გვიანია, ვეღარაფერს შევცვლით. „აღმოჩენების“ კატალოგის მომზადება კი უდავოდ ნულიდან უნდა დავიწყოთ.

– ჩემი აზრით, – ჩაერია მარილიზი, – სჯობს, მკაცრი კლიმატური პირობებისა და სიმდიდრის კონტრასტზე ვითამაშოთ. პიტნის ჩაი შუაგულ უდაბნოში, მაგრამ ძვირფას ხალიჩაზე...

– აბა რა, ჯადოსნური წუთები... – გამოსცრა მოქანცულმა ჟან-ივმა. წამოიწია და სკამიდან ძლივს წამოდგა, – ამ „ჯადოსნური წუთების“ სადმე ჩაგდება არ დაგავიწყდეთ. უცნაური კია, მაგრამ თავის საქმეს ყოველთვის აკეთებს. კარგი, დაგტოვებთ, ისევ ჩემს ფიქსირებულ ხარჯებს დავუბრუნდები...

ვალერი ხვდებოდა, რომ ეს კაცი მართლაც ყველაზე მძიმე და უსიამოვნო სამუშაოს ასრულებდა. სასტუმროების მართვისა თვითონ ბევრი არაფერი გაეგებოდა, სასწავლებელში გატარებული დრო კი მხოლოდ ბუნდოვან მოგონებებად შემორჩენოდა. „სამვარსკვლავიანი სასტუმროსა და რესტორნის მფლობელი, ედუარდ იანგი საკუთარ მოვალეობად თვლის, რომ კლიენტებს საუკეთესო მომსახურება შესთავაზოს. მათი მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად ის მუდმივად სიახლეებს ნერგავს. მან გამოცდილებით იცის: საუზმე უმნიშვნელოვანესი რამაა, რადგან იგი დღიური დაბალანსებული კვების ნაწილია და სასტუმროს იმიჯის შექმნაში გადამწყვეტ როლს თამაშობს“. პირველ კურსზე ვალერიმ სწორედ ეს დავალება შეასრულა. ედუარდ იანგი კლიენტების გამოკითხვას გადაწყვეტს და ამ ხალხს იმის მიხედვით დაყოფს, რამდენი კაციც ცხოვრობს ნომერში (მარტოხელები, წყვილები, ოჯახები). სტუდენტებს გამოკითხვის შედეგი უნდა გაეანალიზებინათ, Khi 2 გამოეთვალათ, ბოლოს კი ამ კითხვაზე გაეცათ პასუხი: „ახდენს თუ არა გავლენას ოჯახური მდგომარეობა საუზმისას ახალი

ხილის მოხმარებაზე?“

საქაღალდეებში ქექვისას ვალერი ისეთ დავალებასაც გადააწყდა, მის ახლანდელ მდგომარეობას რომ მიესადაგებოდა: „თქვენ კომპანია „South America“-ს საერთაშორისო განყოფილებაში მარკეტინგზე პასუხისმგებელ პირად დაგნიშნეს. ამ კომპანიამ სულ ახლახან შეისყიდა გვადელუპაში, ზღვის სანაპიროზე მდებარე ოთხვარსკვლავიანი, ასათოთახიანი სასტუმრო და რესტორანი „ანტილის კუნძულები“. 1988 წელს აშენებულ და 1999 წელს განახლებულ სასტუმროს მძიმე დღე უდგას: მისი შევსების საშუალო მაჩვენებელი მხოლოდ 45%-ია, რაც რენტაბელობის ქვედა ზღვარს ვერ უახლოვდება“. მაშინ ვალერიმ 20-დან 18 ქულა მიიღო, რაც ახლა უკვე კარგის მაუწყებლად შეეძლო ჩაეთვალა, იმხანად კი ასეთი ამოცანები ზღაპრებად ეჩვენებოდა, იმ ზღაპრებად, რომლებსაც დამაჯერებლობა აკლდა. ვერ წარმოედგინა, როგორ უნდა ყოფილიყო კომპანია „South America“-ს ან რაიმე ასეთის მარკეტინგზე პასუხისმგებელი პირი. ეს მხოლოდ თამაში იყო, არც ისე საინტერესო და არც ისე რთული ინტელექტუალური თამაში. აი, დღეს ისინი აღარ თამაშობდნენ, ან მხოლოდ საკუთარ კარიერას ეთამაშებოდნენ.

სამსახურიდან ისეთი გამოფიტული ბრუნდებოდა ხოლმე, რომ სექსის თავი აღარ ჰქონდა. ძლივსღა მლოღნიდა: შუა გზაზე ძილი ერეოდა და ასო პირში რჩებოდა. უმთავრესად დილაობით, ახლადგაღვიძებულს ვუდებდი. მისი ორგაზმები უფრო მცხრალი, უფრო ზომიერი გახდა, თითქოს დაღლილობის საბურველი მათაც ერთიანად ხუთავდა. ის სულ უფრო მეტად და მეტად მიყვარდა.

აპრილის ბოლოს კატალოგები დაამზადეს და ხუთიათას სამოგზაურო სააგენტოში, ანუ თითქმის მთელ საფრანგეთში დაარიგეს. ახლა ექსკურსიების სისტემის აწყობაზე უნდა ეზრუნათ, რათა 1 ივლისისთვის ყველაფერი მზად ყოფილიყო. ახალი პროდუქტის ირგვლივ ხმების გავრცელება მართლაც ბევრს ნიშნავდა: ჩაშლილი ან ცუდად ორგანიზებული ექსკურსია უამრავი კლიენტის დაკარგვას გამოიწვევდა. გადაწყვიტეს, რომ სარეკლამო კამპანიაში ბევრი ფული არ დაეხარჯათ. რაც არ უნდა უცნაური იყოს, ჟან-ივს, რომელიც სპეციალობით მარკეტოლოგი გახლდათ, რეკლამის დიდად არ

სჯეროდა.

– ის მხოლოდ მაშინ გამოდგება, თუ იმიჯის შეცვლა გინდა, – ამბობდა ხოლმე, – ახლა კი ამისთვის სულაც არ გვცხელა. დღესდღეობით ჩვენი მთავარი ამოცანაა, ყველაფერი კარგად ავწონ-დავწონოთ და პროდუქტის სანდოობა გავზარდოთ.

სამაგიეროდ, სამოგზაურო სააგენტოების ინფორმირებისთვის თანხა არ დაუშურებიათ. მთავარი იყო, ამ სააგენტოების თანამშრომლების დახმარებით, ახალი პროდუქტი მომხმარებლამდე სწრაფად და ბუნებრივად მიეტანათ. ეს ყველაფერი მხრებზე ვალერის დააწვა, რადგან მოცემულ გარემოს კარგად იცნობდა. მას ოდესღაც ნასწავლი ყველა ის არგუმენტი ახსოვდა, რაც საგზურების გამყიდველს უნდა ჰქონოდა (დამახასიათებელი თავისებურებები, უპირატესობა, დამამტკიცებელი საბუთები, სანდოობა, თავდაჯერებულობა, სიახლე, კომფორტი, ფული, კეთილგანწყობა). იმასაც იხსენებდა, რომ სინამდვილეში ყველაფერი გაცილებით მარტივად იყო. თუმცა გამყიდველთა უმრავლესობა ძალიან ახალგაზრდა გახლდათ, ამ გოგოებს სასწავლებელი სულ ახლახან დაემთავრებინათ. მათთან იმ ენაზე უნდა გესაუბრათ, რომლისთვისაც ყური მიჩვეული ჰქონდათ. ზოგიერთთან საუბრისას ვალერი მიხვდა, რომ სასწავლებლებში ბარმას ტიპოლოგიას ისევ ასწავლიდნენ (პრაქტიკული მყიდველი: მთლიანად კონცენტრირებულია პროდუქტზე, ყურადღებას აქცევს რაოდენობას, ასევე ხარისხსა და სიახლეს; მიმნდობი მყიდველი: ბრმად ენდობა გამყიდველს, რადგან პროდუქტში საერთოდ ვერ ერკვევა; მყიდველი-თანამზრახველი: გამყიდველთან საერთო ენის გამონახვას ცდილობს და სიამოვნებით ესაუბრება მას, თუ ეს უკანასკნელი კომუნიკაბელური ტიპი აღმოჩნდება; მოთავისე მყიდველი: ის ნამდვილი მანიპულატორია, ყველა გზას ეძებს, რათა უშუალოდ მომწოდებელს დაუკავშირდეს და მაქსიმალური სარგებელი ნახოს; პოტენციური მყიდველი: ყურადღებას ამახვილებს როგორც გამყიდველზე, ასევე პროდუქტზე, ზრდილობიანია, იცის, რა უნდა და კონტაქტს იოლად ამყარებს). ვალერი ამ გოგოებზე ხუთი-ექვსი წლით უფროსი თუ იქნებოდა. მასაც ტურისტული სააგენტოს თანამშრომლობით დაეწყო და ისეთი პროფესიული წარმატებისთვის მიეღწია, რომელზე ოცნებასაც მათი უმრავლესობა ვერც კი გაბედავდა. ისინი ბრიყვული

აღფრთოვანებით შესცქეროდნენ ხოლმე.

ახლა უკვე მისი ბინის გასაღები მქონდა. საღამოობით, ვალერის მოლოდინში, ოგიუსტ კონტის „პოზიტიური ფილოსოფიის კურსს“ ვკითხულობდი. მომწონდა ეს მოსაწყენი და მძიმე ტექსტი. ზოგჯერ ერთი და იგივე გვერდი სამჯერ თუ ოთხჯერაც ჩამიკითხავს. დაახლოებით სამი კვირა დამჭირდა იმისთვის, რომ ორმოცდამეათე გაკვეთილი ჩამემთავრებინა: „შენიშვნები სოციალური სტატიკის თაობაზე, ანუ ზოგადი თეორია საზოგადოების ბუნებრივი მოწყობის შესახებ“. მეც ხომ მჭირდებოდა რაღაც თეორია, რომელიც საკუთარი სოციალური მდგომარეობის განსაზღვრაში დამეხმარებოდა.

– ძალიან ბევრს მუშაობ, ვალერი, – ვუთხარი მაისის ერთ საღამოს, როცა დაღლილი და გამოფიტული სასტუმრო ოთახის დივანზე მოკუნტულიყო, – ამას რაღაც აზრი უნდა ჰქონდეს. ფული უნდა დაზოგო, თორემ ბოლოს მაინც სულელურად შემოგეფლანგება.

დამეთანხმა. მეორე დილით სამსახურიდან ორი საათით დაეთხოვა და ორლეანის გასასვლელთან მდებარე „კრედი აგრიკოლში“ ანგარიშის გასახსნელად წავედით. მინდობილობა ჩემს სახელზე გააფორმა, მე კი ბანკის კონსულტანტთან მოსალაპარაკებლად ორ დღეში დავბრუნდი. გადავწყვიტე, ვალერის ხელფასიდან ყოველთვიურად ოცი ათასი ფრანკი გადამედო, რომლის ნახევარიც დაზღვევის თანხა იქნებოდა, მეორე ნახევარი კი – საბინაო შენატანი. ახლა თითქმის მასთან ვცხოვრობდი. ჩემი ნაქირავები ბინის შენარჩუნებას აზრი აღარ ჰქონდა.

ივნისის დასაწყისში ერთად ცხოვრების წინადადებით თვითონვე მომმართა. თითქმის მთელი ნაშუადღევი სექსს დავუთმეთ: ჩახუტებულები დიდხანს ვისვენებდით, მერე კი ან მინძრევდა, ან მწოვდა, მეც ისევ ფეხებშუა ვუდებდი. არცერთს არ გაგვეთავებინა. შეხებისთანავე იოლად მიდგებოდა, ქვემოთ ისიც სულ სველი იყო. ვხედავდი, რომ თავს შესანიშნავად გრძნობდა, მის მზერაში სიმშვიდეს დაესადგურებინა. ცხრა საათისთვის შემომთავაზა, მონსურის პარკთან ახლოს, იტალიურ რესტორანში ვივახშმოთო. ჯერ კიდევ არ დაღამებულიყო. თბილი საღამო იდგა. ვახშმის შემდეგ სახლში უნდა შემერბინა, რათა დილით სამსახურში, წესისამებრ, პიჯაკსა და ჰალსტუხში გამოწყობილი

გამოვცხადებულიყავი. მიმტანმა ორი საფირმო კოქტეილი მოგვიტანა.

– იცი რა, მიშელ, – მითხრა, როცა ის გაბრუნდა, – იქნებ ჩემთან გადმოსულიყავი. არა მგონია, დამოუკიდებლობანას თამაშის დიდხანს გაგრძელება აუცილებელი იყოს. ან, თუ გინდა, ახალი ბინა ერთად ვიქირაოთ.

მართლაც მინდოდა, აბა რა. ასე მეგონა, ყველაფერს სუფთა ფურცლიდან ვიწყებდით. მე ამას პირველად ვაკეთებდი, ვალერიც. ადამიანი მარტოობასა და დამოუკიდებლობას ეჩვევა, ეს კი მაინცდამაინც კარგი ჩვევა არ არის. თუ ოჯახური ცხოვრების გამოცდა მსურდა, აი, ხელსაყრელი დროც დამდგარიყო. რა თქმა უნდა, ვიცოდი ამ სახის ურთიერთობის უარყოფითი მხარეები. ვიცოდი, რომ ცოლ-ქმარს შორის ლტოლვა უფრო მალე სუსტდება. მაგრამ ის ნებისმიერ შემთხვევაში სუსტდება – ეს ცხოვრების კანონია. დროთა განმავლობაში მათ შორის სულ სხვაგვარი კავშირის ჩამოყალიბებაც შეიძლება – ამაზე საკმაოდ ბევრი ფიქრობს. იმ საღამოს კი ვალერისადმი ჩემი ლტოლვა შესუსტებისგან მეტად შორს იყო. სანამ წავიდოდი, ტუჩებში ვაკოცე. პირი ფართოდ გააღო, კოცნას მთლიანად მინებდა. ხელები შარვალში ჩავუყავი, ხელისგულები ზედ დუნდულებზე მივადე. თავი გასწია და ჯერ მარცხნივ გაიხედა, მერე მარჯვნივ: ქუჩა სრულიად ცარიელი იყო. ტროტუარზე ჩაიმუხლა, უბე ჩამიხსნა და ასო პირში ჩაიდო. პარკის გისოსებიან ღობეს მივეყრდენი. სადაც იყო, გავათავებდი. უცებ ტუჩები მომაშორა და ნძრევა ორი თითით განაგრძო, მეორე ხელი, კვერცხებზე მოსაფერებლად, შარვალში შემიცურა. თვალები დახუჭა, მე კი მის სახეზე გავათავე. წამით მეგონა, რომ ცრემლები წასკდებოდა, მაგრამ სულაც არა. მხოლოდ ლოყებზე ჩამოღვრილი სპერმის ლოკვით დაკმაყოფილდა.

მეორე დილიდან საგაზეთო განცხადებების თვალიერებას შევუდექი. ბინა სამხრეთის მხარეს, ვალერის სამსახურთან ახლოს უნდა მომეძებნა. ერთი კვირის თავზე ვიპოვე კიდეც დიდი ოთხოთახიანი ოცდამეათე სართულზე „ოპალის კოშკში", შუაზის გასასვლელთან. აქამდე სახლი პარიზის ლამაზი ხედით არასდროს მქონია – სიმართლე რომ ვთქვა, მისი ძებნით თავიც არ მომიკლავს. გადაბარგების დროს მივხვდი: არაფერი მეძვირფასებოდა, რაც ჩემს ბინაში იყო. თავისებურ სიხარულს,

რაღაც დამოუკიდებლობით თრობის მსგავსს კი არ ვგრძნობდი, პირიქით, ცოტა მეშინოდა კიდეც. ორმოცი წელი ისე გამეტარებინა, რომ არცერთ ნივთზე გული არ შემვარდნოდა. ცასა და მიწას შუა მხოლოდ ორი პიჯაკი მებადა, რომლებსაც რიგრიგობით ვიცვამდი. ჰო, წიგნებიც მქონდა, აბა რა. თუმცა, თუ მომინდებოდა, მათ სულ იოლად ვიყიდდი, უძვირფასეს ან უიშვიათეს გამოცემას არცერთი არ წარმოადგენდა. ცხოვრების გზაზე რამდენიმე ქალი შემომხვდა, მაგრამ მათი ფოტოები და წერილები არ შემინახავს. არც ჩემი სურათები მქონდა: ვერ ვიხსენებდი, როგორი ვიყავი თხუთმეტი, ოცი ან ოცდაათი წლისა. ნამდვილი პირადი არქივიც არ გამაჩნდა: მთელი ჩემი საბუთები ჩვეულებრივი ფორმატის მუყაოს საქაღალდეში თავისუფლად ჩაეტეოდა. მცდარია, თითქოს ადამიანები უნიკალურები იყვნენ, თითქოს მათ შეუცვლელი თავისთავადობა გამოარჩევდეთ. ყოველ შემთხვევაში, ჩემში ამ თავისთავადობის ნიშან-წყალსაც კი ვერ ვპოულობ ხოლმე. არცთუ იშვიათად ინდივიდუალური ბედისწერის, ხასიათების გამოყოფით ამაოდ ირჯებიან. საბოლოო ჯამში, ადამიანური უნიკალურობის იდეა მხოლოდ მაღალფარდოვანი სისულელეა და მეტი არაფერი. შოპენჰაუერი სადღაც წერდა, საკუთარი ცხოვრება კაცს ოდნავ უკეთესად ახსოვს, ვიდრე ოდესღაც წაკითხული რომანიო. ჰო, ასეა: მართლაც ოდნავ უკეთესად.

5.

ივნისის მეორე ნახევარში ვალერის საქმე ისევ თავზესაყრელად ჰქონდა. სხვადასხვა ქვეყანასთან ურთიერთობა, დროში განსხვავების გამო, ფაქტობრივად, მუშაობის ოცდაოთხსაათიან რეჟიმს ითხოვდა. უფრო და უფრო მეტად ჩამოცხა, ზაფხულს დიდებული პირი უჩანდა. იმხანად კი მისი სიკეთეებით თითქმის ვერ ვხეირობდით. სამსახურის მერე რესტორან „ტანგ ფრერში“ შევივლიდი ხოლმე, აზიურ სამზარეულოსთან შეჩვევას ვცდილობდი. თუმცა კი საკმაოდ გამიჭირდა: ახლებურად შეზავებული ინგრედიენტები, სხვაგვარად დაჭრილი ბოსტნეული – ეს სხვა მენტალური სტრუქტურა იყო. ისევ იტალიურ სამზარეულოს მივაშურე, მაინც აქვე, ყურისძირში გახლდათ. ვერასდროს ვიფიქრებდი რომ ერთ დღეს მზარეულობას ხელს სიამოვნებით

მოვკიდებდი. ასეა, სიყვარული წმინდანებად გვაქცევს.

სოციოლოგიის ორმოცდამეათე გაკვეთილში ოგიუსტ კონტი იმ „უცნაურ მეტაფიზიკურ ცდომილებას“ უპირისპირდება, რომელიც ოჯახს საზოგადოების მსგავს ერთეულად მიიჩნევს. ის წერს: „ოჯახურ კავშირს, რომელიც უმთავრესად მიჩვევასა და მადლიერებას ემყარება, ის დანიშნულება აქვს, რომ ადამიანს თანაგრძნობის თანდაყოლილ ინსტინქტს უკმაყოფილებს; ამასთანავე, ოჯახური კავშირი არ გულისხმობს აქტიურ, ხანგრძლივ თანამშრომლობას რაიმე ისეთი მიზნის მისაღწევად, რაც მას არ ეხება. როდესაც საქმიანობის კოორდინაცია მისი ერთადერთი საფუძველი ხდება, ოჯახური კავშირი აუცილებლად მარტივ ასოციაციად გარდაიქმნება და ხშირად სამუდამოდ ირღვევა“. სამსახურში ისევ ძალიან ცოტა საქმეს ვაკეთებდი. მიუხედავად ამისა, ორი-სამი მნიშვნელოვანი გამოფენის ორგანიზება მაინც მომიხდა, რასაც თავი საკმაოდ იოლად გავართვი. ოფისში მუშაობა რთული ნამდვილად არ არის: ოდნავ პედანტი უნდა იყო, გადაწყვეტილებები სწრაფად მიიღო და ბოლომდე დაიცვა. მალევე მივხვდი, რომ საუკეთესო გადაწყვეტილების მიღება სულაც არ ყოფილა აუცილებელი, უმეტესწილად, მთავარია, რაღაც გადაწყვეტილება მიიღო, თან რაც შეიძლება სწრაფად – ყოველ შემთხვევაში, თუ საჯარო სექტორში მსახურობ. ხელოვანთა ზოგიერთ პროექტზე უარს ვამბობდი, ზოგიერთის განხორციელებას ვთანხმდებოდი: ამ დროს ერთობ ბუნდოვანი კრიტერიუმებით ვხელმძღვანელობდი. ათი წლის განმავლობაში დამატებითი ინფორმაცია ერთხელაც არ მომითხოვია, რის გამოც სინდისის ქენჯნის ნასახსაც არ ვგრძნობდი. თანამედროვე ხელოვანთა წრეები გულზე სულაც არ მეხატებოდა. იმ მხატვრების უმრავლესობა, ვისაც ვიცნობდი, მეწარმეებივით იქცეოდა: თავისუფალ ნიშას გულმოდგინედ ეძებდა და ცდილობდა, სწრაფადვე დაეკავებინა. მეწარმეებივით ისინიც ერთსა და იმავე სასწავლებლებს ამთავრებდნენ, ერთნაირ ყალიბში ჩამოსხმულები იყვნენ. თუმცა გარკვეული განსხვავება მაინც შეინიშნებოდა: სხვა პროფესიულ სექტორებთან შედარებით, ხელოვნების სფეროში ინოვაციისთვის უფრო დიდ პრემიებს არიგებდნენ. სხვათა შორის, ხშირად მხატვრები ხროვებად ჯგუფდებოდნენ, განსხვავებით მარტოხელა, მარტოსული მეწარმეებისგან, რომლებსაც მუდმივად გარს ეხვივნენ

მტრები: ლაჩრობისთვის მზადმყოფი აქციონერები და ღალატისთვის მზადმყოფი ხელმძღვანელი პირები. მხატვრების იმ დოსიეებში, რომლებიც ჩემს ხელში ხვდებოდა, თვითგამოხატვის შინაგან აუცილებლობას იშვიათად ვხედავდი. ივნისის ბოლოს მაინც მოეწყო ბერნარ ბრედანის გამოფენა, რომელსაც მხარს იმთავითვე თავგამოდებით ვუჭერდი – მარი-ჟანის გასაკვირად, ვინც ჩემს თვინიერებასა და განურჩევლობას მისჩვეოდა, თვითონ კი ამ ტიპის ნამუშევრებზე გული ერეოდა. მაინცდამაინც ახალგაზრდა მხატვარი არ იყო, ორმოცდასამი წლისა ბრძანდებოდა და გარეგნულადაც საკმაოდ მობერებულად გამოიყურებდა – ლოთ პოეტს ჰგავდა „სენ-ტროპელი ჟანდარმიდან". სახელი უმთავრესად იმით გაეთქვა, რომ ქალების საცვლებში ხორცის აყროლებულ ნაჭრებს ყრიდა და ბუზებს საკუთარი ექსკრემენტებით კვებავდა, მერე კი მათ საგამოფენო დარბაზებში უშვებდა ხოლმე. დიდი წარმატებით არც არასდროს სარგებლობდა: საჭირო ხალხში არ ტრიალებდა და ამ ცოტა მოძველებულ „თრეშს" არაფრით ეშვებოდა. მასში რაღაც ნაღდსა და ნამდვილს ვხედავდი, თუმცა ეს იქნებ მხოლოდ მარცხის სინამდვილე იყო. დიდად გაწონასწორებული ტიპი არ უნდა ყოფილიყო. მისი ბოლო პროექტი წინა პროექტებზე უარესი გახლდათ – ან უკეთესი, იმის მიხედვით, საიდან შეხედავდი. ფილმი გადაეღო იმ ადამიანთა გვამების ბედ-იღბალზე, რომლებიც მათი სხეულების სამეცნიერო კვლევებისთვის გამოყენებას დათანხმებოდნენ – მაგალითად, კაცის გაკვეთაში სამედიცინო ფაკულტეტის სტუდენტების დასახელოვნებლად. ჩვენების დროს ჩვეულებრივად ჩაცმული რამდენიმე სტუდენტი მაყურებლებს უნდა შერეოდა და დროდადრო მოჭრილი ხელები ან ბუდეებიდან ამოვარდნილი თვალები ყველას დასანახად გამოეჩინა – ერთი სიტყვით, ამ ახალგაზრდებს ისე უნდა ემხიარულათ, როგორც სამედიცინო ფაკულტეტის სტუდენტებს სჩვეოდათ. შევცდი, გამოფენაზე ვალერი რომ წავიყვანე, ის ხომ დღის ბოლოს ისედაც დაღლილი და გამოფიტული იყო. გაკვირვებულმა შევნიშნე: თავი საკმაოდ ბევრ ხალხს მოეყარა, მათ შორის, მნიშვნელოვან პირებსაც. ნუთუ ბერტრან ბრედანს აღმავლობის პერიოდი დაუდგა? ნახევარ საათში ვალერის იქაურობა უკვე მობეზრდა და მთხოვა, წავიდეთო. მოულოდნელად მის წინ სამედიცინო ფაკულტეტის სტუდენტი აღიმართა, ხელისგულზე მოჭრილი ასო ედო, სათესლეებითა და მათზე შერჩენილი ბალნით.

ვალერის კინაღამ გული აერია, მობრუნდა და გასასვლელისკენ წამათრია. თავი კაფე „ბობურს“ შევაფარეთ.

ნახევარ საათში კარი ბერტრან ბრედანმაც შემოაღო, ორ-სამ ნაცნობ გოგოსთან და სხვა ვინმეებთან ერთად, რომელთა შორის ბანკის საქველმოქმედო განყოფილების უფროსი ვიცანი. ისინი მეზობელ მაგიდას მიუსხდნენ. სხვა რა გზა მქონდა – უნდა მივსულიყავი და მივსალმებოდი. ჩემმა დანახვამ ბრედანი აშკარად გაახარა. ამ საღამოს მას ხომ მართლაც მნიშვნელოვნად დავეხმარე. საუბარი გაიწელა, ვალერიც ადგა და ჩვენთან გადმოჯდა. არ მახსოვს, „ბარ-ბარში“ დასალევად წასვლის იდეა თავში ვის მოუვიდა, ალბათ თვითონ ბრედანს. შევცდი და დავთანხმდი. მრავალი სექსკლუბის მცდელობა, პროგრამაში ყოველკვირეული სადო-მაზოხისტური საღამოები ჩაერთო, მარცხით დასრულდა. მათგან განსხვავებით, „ბარ-ბარი“, რომელიც იმთავითვე სადო-მაზოხისტური პროფილისა გახლდათ და განსაკუთრებული შემთხვევების გარდა, შესვლისას მკაცრად განსაზღვრულ ჩაცმულობას არ ითხოვდა, გახსნის დღიდან ხალხმრავლობით გამოირჩეოდა. ვიცოდი, რომ სადო-მაზოხისტების წრე საკმაოდ სპეციფიკური იყო. ამ ტიპებს ჩვეულებრივი სექსუალური კავშირი უმცირეს სიამოვნებასაც არ ანიჭებდათ და, ბუნებრივია, კლასიკური სექსკლუბები გულს ურევდათ.

შესასვლელთან ახლოს ორმოცდაათ წელს მიტანებული, სახეშეფაკლული, ბორკილებდადებული, პირში ლაგამამოდებული ქალი გალიაში წრიალებდა. ყურადღებით დავაკვირდი და შევნიშნე, რომ დაბმული იყო, კოჭებზე ლითონის ჯაჭვები ეხვია, რომლებიც გალიის გისოსებზე გამოებათ. შავი, ხელოვნური ტყავის კორსეტის ამარა იდგა, რომლიდანაც დიდი, მომჩვარული ძუძუები გადმოვარდნოდა. კლუბის ტრადიციის მიხედვით, იგი სწორედ ის მონა უნდა ყოფილიყო, რომელსაც მბრძანებელი აუქციონზე ერთი ღამით გაყიდდა. სავარაუდოდ, აქ ყოფნა ქალს დიდად არ უხაროდა. თვალში მომხვდა, რომ გამუდმებით ტრიალებდა, რათა ცელულიტით დაუშნოებული დუნდულები როგორმე დაემალა. სულ ამაოდ: გალია ოთხივე მხრიდან გამჭვირვალე გახლდათ. ამას ალბათ ფულის საშოვნელად აკეთებდა. ვიცოდი, მონად დაქირავებაში ღამეში ათასიდან ორი ათას ფრანკამდე იხდიდნენ. ჩემი წარმოდგენით, ის წვრილი მოსამსახურე, სოციალური უსაფრთხოების ოპერატორი ან

ვინმე ასეთი უნდა ყოფილიყო, ვინც ამ გზით თვის ბოლომდე თავის გატანას ცდილობდა. კლუბში ერთადერთი თავისუფალი მაგიდა დაგვხვდა, ტანჯვა-წამების პირველივე დარბაზის შესასვლელთან. როგორც კი დავსხედით, სამნაჭრიან კოსტიუმში გამოწყობილი, ერთიანად მელოტი და ღიპიანი ტიპი მოგვიახლოვდა, რომელიც ტრაკშიშველა შავკანიან ქალს ჯაჭვმობმული მოჰყავდა. როგორც კი ჩვენს მაგიდას გაუსწორდნენ, გაჩერდა და კაცს გაშიშვლება უბრძანა. ისიც დაემორჩილა. ქალმა ჩანთიდან ლითონის ორი სარჭი ამოიღო. მის პარტნიორს, მამაკაცის კვალობაზე, საკმაოდ სქელი და დაბერილი ძუძუები ჰქონდა. უცებ სარჭები კაცს გაწითლებულ, გამოწეულილ ძუძუსთავებზე მოუჭირა. ის ტკივილისაგან დაიმანჭა. ქალმა ახლა ჯაჭვს მოქაჩა: კაცი ოთხზე დადგა და მას ფეხარეული გაჰყვა. მუცლის ნაკეცები უთახთახებდა და მკრთალ შუქზე ფერდაკარგულად მოუჩანდა. მე ვისკი შევუკვეთე, ვალერიმ – ფორთოხლის წვენი. იგი იჯდა და მაგიდას ჯიუტად ჩაშტერებოდა. არ უნდოდა, ენახა, რაც ირგვლივ ხდებოდა, არც საუბარში მონაწილეობდა. მარჟორი და ჟერალდინი კი – გოგოები, რომლებსაც გამომსახველობითი ხელოვნების სამმართველოდან ვიცნობდი – პირიქით, ძალიან აღგზნებულები ჩანდნენ.

– ამ საღამოს თავშეკავებულად იქცევიან, მართლაც თავშეკავებულად... – ბურტყუნებდა იმედგაცრუებული ბრედანი. მერე აგვიხსნა, რომ სხვა დროს კლიენტები ასოსა და სათესლეებში ნემსებს იყრიდნენ. ერთხელ ერთი ტიპიც ენახა, რომლისთვისაც მბრძანებელ ქალს მარწუხით ფრჩხილი ამოეგლიჯა.

ვალერი ზიზღით შეხტა.

– ეს სრულ საზიზღრობად მიმაჩნია, – განაცხადა მან. თავის შეკავება აღარ შეეძლო.

– რატომ საზიზღრობად? – მიუბრუნდა ჟერალდინი, – მონაწილეები ხომ ამას საკუთარი სურვილით თანხმდებიან, რა პრობლემაა?! შეთანხმდებიან და მორჩა.

– არ მჯერა, რომ დამცირებასა და ტანჯვა-წამებას საკუთარი ნებით შეიძლება დათანხმდე. თუნდაც ასე იყოს, ეს საკმარის საფუძვლად მაინც არ მიმაჩნია.

ვალერი ანერვიულდა. დავაპირე, საუბრის თემა პალესტინა-ისრაელის კონფლიქტით შემეცვალა, მაგრამ მივხვდი, რომ ამ გოგოების აზრები სულ ფეხებზე მეკიდა. აღარ დამირეკავდნენ და საქმე მომაკლდებოდა, მეტი კი არაფერი.

– ცოტა არ იყოს, ამ ხალხს მეც ვერ ვიტან, – ვთქვი და დაბალი ხმით დავამატე, – ისე, ვერც თქვენ გიტანთ.

ჟერალდინმა ვერ გაიგონა, ან ისეთი სახე მიიღო, ვითომ არაფერი ესმოდა.

– თუ სრულწლოვანი ვარ და ტანჯვა-წამებას საკუთარი სურვილით ვთანხმდები, – განაგრძო მან, – მინდა, რომ ფანტაზიები რეალობად ვაქციო, ჩემი სექსუალობის მაზოხისტური განზომილება გამოვიკვლიო, ვერ ვხვდები, ვისა აქვს უფლება, ხელი შემიშალოს. დემოკრატიულ ქვეყანაში ვცხოვრობთ, არა?...

ისიც ნერვიულობდა. ვგრძნობდი, რომ ცოტა ხანში ადამიანის უფლებებსაც ახსენებდა. როგორც კი სიტყვა „დემოკრატიას“ ყური მოჰკრა, ბრედანმა მას ზიზღნარევი მზერა შეავლო. მერე ვალერის მიუბრუნდა და მოღუშულმა უთხრა:

– მართალი ხართ, ეს ყველაფერი სრული საზიზღრობაა. როცა ვხედავ, რომ ვიღაც თანახმაა, ფრჩხილი მარწუხით ამოგლიჯონ, მასზე მოისაქმონ, თვითონ კი ჯალათის განავალი ლუკმა-ლუკმად მიირთვას, ამას მეც საზიზღრობად მივიჩნევ. თუმცა ყველაზე მეტად ადამიანის სწორედ ეს საზიზღარი ნაწილი მაინტერესებს.

რამდენიმე წამის შემდეგ ვალერიმ ნაღვლიანად ჰკითხა:

– რატომ?

– არ ვიცი, – მარტივად უპასუხა ბრედანმა, – არ მჯერა დაწყევლილთა მოდგმის, რადგან არც წყევლის მჯერა და, სხვათა შორის, არც კურთხევისა. თუმცა მგონია, რომ ტანჯვისა და სისასტიკის, ბატონობისა და მონობის შესწავლით რაღაც მთავარს მოვიხელთებთ, სექსუალობის ფარულ ბუნებას ჩავწვდებით. არ მეთანხმებით?

ახლა მე მომმართავდა. არა, ნამდვილად არ ვეთანხმებოდი. ადამიანში სისასტიკე ოდითგანვე იდო, მას პრიმიტივებთანაც ვხვდებით: ჯერ კიდევ პირველ გვარ-ტომობრივ ბრძოლებში

გამარჯვებულები ზოგიერთ ტყვეს სიცოცხლეს უნარჩუნებდნენ, რათა მოგვიანებით მათთვის ამაზრზენი ტანჯვა-წამებით ამოეხადათ სული. ამ ტენდენციამ დროს გაუძლო და დღემდე თითქმის ხელუხლებლად შემოგვრჩა: საგარეო მტრის მოგერიებისას თუ სამოქალაქო ომის დროს ყოველდღიური მორალის კანონები ირღვევა და ასპარეზზე ისეთი ადამიანები გამოდიან, რომლებიც – მიუხედავად რასისა, ეროვნებისა და კულტურისა – ბარბაროსულ ქმედებებსა თუ მასობრივ მკვლელობებს დიდი სიამოვნებით სჩადიან. ამას წყალი არ გაუვა, ასე იყო და ასე იქნება, მაგრამ ამ ყველაფერს რა საერთო უნდა ჰქონოდა სექსუალური სიამოვნების წყურვილთან, რომელიც ასეთივე ძველი, ასეთივე მძაფრი გახლდათ. ერთი სიტყვით, ამ კაცს არ ვეთანხმებოდი, მაგრამ ვხვდებოდი: როგორც ყოველთვის, კამათს აზრი არც ახლა ჰქონდა.

– მოდი, გავიარ-გამოვიაროთ, – მითხრა ბრედანმა მას შემდეგ, რაც ლუდის კათხა გამოცალა.

ტანჯვა-წამების პირველ დარბაზში ყველანი ფეხდაფეხ მივყევით. ქვით ნაშენი სარდაფი იყო თაღოვანი ჭერით. მუსიკალური ფონი უკიდურესად დაბალი საორღანო აკორდებისგან შედგებოდა, რომლებსაც ტანჯულთა კვნესა და გოდება ერწყმოდა. როგორც მივხვდი, ხმის მძლავრი გამაძლიერებლები ჰქონდათ. წითლად გაჩახჩახებულ პროჟექტორებს, ნიღბებსა და სადგამებზე თავმოყრილ წამების იარაღებს თითქმის ყველგან ნახავდით. ამ აღჭურვილობის შეძენა კატასტროფულად ძვირი უნდა დასჯდომოდათ. განსაკუთრებულ ნიშაში მელოტი, გაძვალტყავებული კაცი ოთხივე კიდურით ეკიდა, ფეხები ხის სამაგრში ჩაეჭედათ, იატაკიდან ნახევარ მეტრზე, ხელებზე კი ჭერზე მიბმული ბორკილები დაედოთ. ლატექსის შავ ჩექმებსა და ხელთათმანებში გამოწყობილი მბრძანებელი მას გარშემო უვლიდა, წვრილი თასმებით შეკრული, ძვირფასი ქვებით მოჭედილი მათრახის ქნევით. თავიდან კარგა ხანს დუნდულებზე ურტყამდა, ღონივრად და დაყოვნებით, შიშველ-ტიტველი კაცი კი სახეში შემოგვცქეროდა და ტკივილისგან ხმამაღლა ღრიალებდა. წყვილის გარშემო ხალხს მოეყარა თავი.

– ეს ქალი ალბათ მეორე დონეზეა, – მიჩურჩულა ბრედანმა, –

პირველ დონეზე სისხლის დანახვისთანავე ჩერდებიან.

ამ ტიპს ასო და კვერცხები უქანავებდა, ჩამოგრძელებულები და თითქოს დაბრეცილებიც. მბრძანებელმა გარს შემოუარა, ქამარზე მიმაგრებულ ჩანთაში რაღაც მოქექა და რამდენიმე ნემსკავი ამოიღო, რომლებიც სათესლე პარკში ჩაურჭო. ზედაპირზე სისხლის წვეთებმა გამოჟონა. მერე მისი გენიტალიების გამათრახებას უფრო ნაზად შეუდგა. ბეწვის ხიდზე დადიოდა: რომელიმე თასმა ნემსკავს რომ წამოსდებოდა, სათესლის კანი ჩამოიხეოდა. ვალერი მობრუნდა და ჩამეხუტა.

– წავიდეთ რა... – მავედრებელი ხმით მითხრა, – წავიდეთ და მერე აგიხსნი...

ბარში დავბრუნდით. დანარჩენები სანახაობას იმდენად შეეპყრო, რომ ჩვენთვის მცირეოდენი ყურადღებაც არ მოუქცევიათ.

– ის ქალი ვიცანი, იმ ტიპს რომ ამათრახებდა, – ხმადაბლა მითხრა, – ერთადერთხელ მყავს ნანახი, მაგრამ დარწმუნებული ვარ, რომ ის არის... ოდრია, ჟან-ივის ცოლი.

იმავე წუთს წამოვედით. ტაქსის სავარძელში ვალერი დათრგუნული, გაქვავებული იჯდა. არც ლიფტში, არც დერეფანში ხმა არ ამოუღია. როგორც კი კარი მივკეტე, მაშინვე მომიბრუნდა:

– მიშელ, არ გეჩვენება, რომ ძალიან ჩვეულებრივი ვარ?

– არა, რას ამბობ. იმ ყველაფერმა მეც გული ამირია.

– იცი რა, ჯალათების მესმის: ისინი მძულს, მაგრამ ვიცი, რომ არსებობს ხალხი, ვისაც სხვების წამება სიამოვნებს. მსხვერპლის საქციელს კი ვერაფრით ვხსნი. ადამიანი როგორ უნდა დავიდეს იქამდე, რომ ტანჯვა სიამოვნებას ერჩიოს. არ ვიცი, ალბათ ასეთები თავიდან უნდა აღიზარდონ, სიყვარული, სიამოვნების მიღება ისწავლონ.

მხრები ავიჩეჩე იმის ნიშნად, რომ ეს ჩემი კომპეტენციის ფარგლებს სცილდებოდა – ისევე, როგორც ყველა იმ მოვლენის ახსნა, რაც ახლა ჩემს თავს ხდებოდა. ადამიანები რაღაც ნაბიჯებს დგამენ, რაღაცის ატანას თანხმდებიან... ამ ყველაფრიდან რა აზრი, რა ზოგადი დასკვნა უნდა გამოგეტანა.

ტანსაცმელი უხმოდ გავიხადე. ვალერი საწოლზე ჩამომიჯდა. ვგრძნობდი, რომ ისევ დაძაბული იყო, ისევ ამ საკითხზე ფიქრობდა.

– საშინლად მაფრთხობს ის, რომ მათ ფიზიკური კონტაქტი აღარა აქვთ, – განაგრძო მან, – ყველა ხელთათმანებს ხმარობს, იარაღებს იყენებს. კანი კანს არასდროს ეხება, არც კოცნაა, არც ალერსი. ჩემი წარმოდგენით, ეს სექსუალობის სრულიად საპირისპირო რამაა.

ის არ ცდებოდა, თუმცა სადო-მაზოხიზმის ადეპტები, სავარაუდოდ, საკუთარ პრაქტიკაში სექსუალობის აპოთეოზს, მის სრულყოფილ ფორმას ხედავდნენ. თითოეული თავის ბაკანში იკეტებოდა და საკუთარი უნიკალურობის განცდით ტკბებოდა – ესეც რეალობის აღქმის თავისებური მანერა იყო. ყოველ შემთხვევაში, ასეთი ადგილები უფრო და უფრო მოდური ხდებოდა. იოლად დავუშვებდი, რომ მარჟორისა და ჟერალდინისნაირი გოგოები იმ კლუბებში დადიოდნენ, მაგრამ ვერაფრით წარმოვიდგენდი, როგორ დანებდებოდნენ ისინი პარტნიორებს ნებისმიერი სახის სექსუალური კავშირის დროს.

– საქმე უფრო მარტივადაა, ვიდრე გვგონია, – ვუთხარი ბოლოს, – არსებობს იმ ადამიანების სექსუალობა, ვისაც ერთმანეთი უყვარს და იმ ადამიანებისა, ვისაც ერთმანეთი არ უყვარს. როცა სხვასთან იდენტიფიკაცია ვერ ხერხდება, ტანჯვისა და სისასტიკის გარდა, სხვა მოდალობა აღარ რჩება.

ვალერი მომეხუტა.

– უცნაურ სამყაროში ვცხოვრობთ, – მითხრა მან.

გარკვეული აზრით, ის ბოლომდე გულუბრყვილოდ დარჩა: გიჟური სამუშაო განრიგი გარემომცველი სინამდვილისგან იცავდა და იმის დროს ძლივს უტოვებდა, რომ მაღაზიები მოერბინა, დაესვენა და ისევ სამსახურში გაქცეულიყო.

– არ მომწონს სამყარო, რომელშიც ვცხოვრობთ, – დაამატა მან.

6.

„ჩვენი კვლევების მიხედვით, მომხმარებლებს სამი დიდი

სურვილი აქვთ: უსაფრთხოების სურვილი, ემოციური კავშირის სურვილი და ესთეტიკური სიამოვნების სურვილი“.

ბერნარ გილბო

30 ივნისს სამოგზაურო სააგენტოებმა დაჯავშნული ადგილების რაოდენობის თაობაზე ცნობები გაავრცელეს. დაუჯერებლად კარგი ამბები იყო. პროდუქტი „ელდორადორი – აღმოჩენები“ დიდი წარმატებით სარგებლობდა. მას იმთავითვე ბევრად მეტი მყიდველი გამოუჩნდა, ვიდრე „ელდორადორის“ სტანდარტულ ტურებს, რომლებზე მოთხოვნაც, თავის მხრივ, უფრო და უფრო იკლებდა. ვალერიმ ერთკვირიანი შვებულების აღება გადაწყვიტა. სენ-კე-პორტრიეში მის მშობლებს ვესტუმრეთ. იმ საქმროს როლისთვის, რომელიც ოჯახისთვის უნდა გაეცნოთ, თავს, ცოტა არ იყოს, მობერებულად ვგრძნობდი. გოგოზე ცამეტი წლით უფროსი ვიყავი, ამგვარ სიტუაციაში კი საერთოდ პირველად მოვხვდი. მატარებელი სენ-ბრიეში გაჩერდა, მამამისი სადგურში გველოდა. ქალიშვილი გულში მაგრად ჩაიკრა, დიდხანს კოცნიდა და ეფერებოდა. ჩანდა, რომ ძალიან მონატრებოდა.

– ცოტა გამხდარხარ... – უთხრა მან.

მერე მე მომიბრუნდა, ხელი გამომიწოდა, მაგრამ თვალს მარიდებდა. მგონი, მასაც რცხვენოდა. იცოდა, კულტურის სამინისტროში რომ ვმუშაობდი, თვითონ კი ერთი უბრალო გლეხკაცი იყო. დედამისი უფრო ენაწყლიანი აღმოჩნდა, რა აღარ მკითხა ჩემს ცხოვრებაზე, სამსახურსა თუ გართობა-დასვენებაზე. არა, რთული სულაც არ ყოფილა, ვალერი გვერდიდან არ მომცილებია. ხანდახან ჩემს ნაცვლადაც კი პასუხობდა ხოლმე, ერთმანეთს გადავხედავდით და ასე. ვერ წარმომედგინა, როგორ მოვიქცეოდი მსგავს სიტუაციაში, ოდესმე შვილები თუ მეყოლებოდა, საერთოდ, ვერაფრით ვერ წარმომედგინა, რა შეიძლებოდა მომხდარიყო მომავალში.

სავახშმოდ ნამდვილი სადღესასწაულო სუფრა გაგვიშალეს: ასთაკვები, ბატკნის სუკი, რამდენიმე სახეობის ყველი, მარწყვის ტორტი და ყავა. ცდუნებას ვერ გავუძელი, რომ ამაში თანხმობისა და კეთილგანწყობის ნიშანი არ დამენახა, თუმცა, რასაკვირველია, ვიცოდი: კერძებს ადრევე მოამზადებდნენ. სუფრასთან უმთავრესად ვალერი საუბრობდა, ახალი

სამსახურის ამბებს იხსენებდა, რომლებიც არაერთხელ მომესმინა. ამასობაში ფარდებს, დეკორატიულ ნივთებს, ჩარჩოში ჩასმულ ოჯახურ ფოტოებს ვათვალიერებდი. მე ოჯახში ვიყავი – ეს კი ამაღელვებელი იყო და ცოტათი გულისმომკვლელიც.

ვალერის ძალიან უნდოდა, იმ ოთახში დაგვეძინა, სადაც ბავშვობისას ეძინა ხოლმე.

– იქნებ სტუმრების საძინებელში მოთავსდეთ, – მიუბრუნდა დედამისი, – შენს ოთახში საკმაოდ ვიწროდ იქნებით.

საწოლი მართლაც ვიწრო იყო, მაგრამ როცა ვალერის ტრუსის უბე გადავუწიე და ფეხებშუა ხელი მოვუფათურე, მღელვარებამ ხელი ერთიანად დამრია, ვფიქრობდი, ცამეტი-თოთხმეტი წლისას სწორედ აქ ეძინა-მეთქი. „დაკარგული წლები“, – დანანებით გავიფიქრე. მერე საწოლის ფეხთან ჩავიმუხლე, ტრუსი საერთოდ გავხადე, თვითონ კი ჩემკენ შემოვაბრუნე. ასოს თავი საშოში ჩაეფლო. ვერთობოდი: რამდენიმე სანტიმეტრით შევუდებდი და ისევ გამოვიღებდი ხოლმე, სწრაფ-სწრაფად, თამაშ-თამაშით, თან ორივე ხელით ძუძუებს ვუსრესდი. მოგუდული კივილით გაათავა, მერე სიცილი აუტყდა.

– ჩემს მშობლებს... – სულს ვერ იბრუნებდა, – ჯერ არ სძინავთ.

უფრო ღრმად შევუდე, მეც მინდოდა გათავება. გაბრწყინებული თვალებით შემომყურებდა და პირზე ხელი იმ დროს ამაფარა, როცა ხორხიდან ამომსკდარი ღრიალით ვათავებდი.

მოგვიანებით მის ოთახში ყველა ნივთი ყურადღებით დავათვალიერე. ერთ-ერთ თაროზე, ზუსტად „ვარდისფერი ბიბლიოთეკის“ თავზე, სუფთად აკინძული რამდენიმე რვეული იდო.

– ამას მაშინ ვწერდი, ათი-თორმეტი წლის რომ ვიყავი, ნახე, თუ გინდა, „სახელოვანი ხუთეულის ამბებია“.

– რა თქვი?

– „სახელოვანი ხუთეულის“ გამოუქვეყნებელი ამბები, რომლებსაც თვითონ ვიგონებდი, თუმცა პერსონაჟები კი ვისესხე.

რვეულები გადმოვიღე: „სახელოვანი ხუთეული კოსმოსში“, „სახელოვანი ხუთეული კანადაში“. უცებ თვალწინ დამიდგა მარტოსული, ფანტაზიორი გოგონა, რომელსაც ვერასდროს ვნახავდი.

მომდევნო დღეებში მხოლოდ პლაჟზე დავდიოდით, სხვას თითქმის არაფერს ვაკეთებდით. კარგი დარი იდგა, თუმცა წყალი იმდენად ცივი იყო, რომ ნაპირზე მალევე ამოვდიოდით. მზის გულზე ვალერი საათობით ნებივრობდა, ისვენებდა და თანდათან ძალას იკრებდა. ბოლო სამი თვე მის პროფესიულ ცხოვრებაში მართლაც ყველაზე მძიმე იყო. ჩამოსვლიდან რამდენიმე დღეში სწორედ ამ საკითხზე დაველაპარაკე. საღამოს „Oceanic Bar“-ში დავსხედით, კოქტეილი შევუკვეთეთ.

– ახლა უფრო ნაკლები საქმე გექნება, თქვენმა პროექტმა ხომ გაამართლა.

– თავიდან კი, – მწარედ ჩაიღიმა, – თუმცა მალევე სხვა რამის მიგნება მოგვიწევს.

– რისთვის? რატომ არ უნდა გაჩერდეთ?

– იმიტომ, რომ ასეთია თამაშის წესი. ჟან-ივი რომ აქ იყოს, კაპიტალიზმის პრინციპს აგიხსნიდა: თუ წინ ვეღარ მიდიხარ, უკვე სიკვდილის ბუზი გაზის. როცა გადამწყვეტ კონკურენტულ უპირატესობას მოიპოვებ, შეგიძლია რამდენიმე წლით ფეხი ფეხზე გადაიდო, მაგრამ ამისგან საკმაოდ შორს ვართ. „ელდორადორი – აღმოჩენების“ მთავარ პრინციპს ვერაფერს დაუწუნებ, მახვილგონივრული, თუ გნებავს, დიდი ვერაგული იდეაა, მაგრამ ნოვატორულისა არაფერი სცხია. ორი მოქმედი კონცეფცია ზუსტად მიგნებული დოზებით შევაზავეთ და ეგ არის. კონკურენტები გაიაზრებენ, რომ ამას მოგება მოაქვს და მალევე მოგვბაძავენ. ეს ძალიან რთული ნამდვილად არ იქნება. შედარებით ძნელი ამ იდეის მოკლე დროში განხორციელება იყო. ეჭვიც არ მეპარება, რომ, მაგალითად, „ნუველ ფრონტიერს“ სულაც არ გაუჭირდება, მომავალ ზაფხულს კონკურენცია გაგვიწიოს და კლიენტებს მსგავსი ტურები შესთავაზოს. თუ უპირატესობის შენარჩუნება გვინდა, ისევ რაღაც ახალი უნდა მოვიგონოთ.

– ეს არასდროს დასრულდება?

– არა მგონია, მიშელ. კარგად მიხდიან, სისტემას შიგნიდან

ვიცნობ და თამაშის წესებიც მივიღე.

ალბათ დანაღვლიანებული ვიყავი. ხელი მომხვია და მითხრა:

– წამო, ვისადილოთ, ჩემი მშობლები გველოდებიან.

პარიზში კვირა საღამოს დავბრუნდით. ორშაბათ დილით ვალერი და ჟან-ივი ერიკ ლეგანს ხვდებოდნენ. მან, კომპანიის სახელით, ამ წყვილის საქმიანობის წარმატებული დასაწყისი კმაყოფილებით აღნიშნა. დირექტორატს ერთსულოვნად გადაეწყვიტა, პრემიის სახით, მათთვის აქციები გადაეცა, რაც გამონაკლისს წარმოადგენდა იმ თანამშრომლებისთვის, რომლებსაც „ავრორაში“ წელიწადზე ნაკლები ემუშავათ.

საღამოს სამივენი დეზ ეკოლის ქუჩაზე, მაროკოულ რესტორანში ვსადილობდით. ჟან-ივი ცუდად გაპარსული იყო, თავს აკანტურებდა და სახეც ოდნავ შესიებოდა.

– მგონი, სმა დაიწყო, – მითხრა ვალერიმ, სანამ ტაქსით მოვდიოდით, – ცოლ-შვილთან ერთად საშინელი შვებულება გაუტარებია კუნძულ რეზე. თხუთმეტი დღე უნდა დარჩენილიყო, მაგრამ ერთ კვირაში დაბრუნდა. მითხრა, ცოლის მეგობრების ატანა არაფრით აღარ შემიძლიაო.

ჟან-ივს მართლაც რაღაც დამართოდა: მოშუშული ხორცისთვის პირიც არ დაუკარებია, მხოლოდ ღვინოს ეძალებოდა.

– ესეც ასე, – ჩაიცინა სარდონიკულად, – ცოტაც და დიდ ფულს მოვღუნავთ!

თავი გადააქნია და ღვინის ჭიქა გამოცალა.

– ბოდიში, – საცოდავად ამოგვხედა, – ასეთ რამეებს არ უნდა ვამბობდე.

შესამჩნევად აკანკალებული ხელები მაგიდაზე დააწყო და ცოტა ხანს დაელოდა: კანკალმა ნელ-ნელა გადაუარა. მერე ვალერის თვალებში ჩახედა.

– იცი, რა მოუვიდა მარილიზს?

– მარილიზ ლე ფრანსუას? არა, არ მინახავს. ავად გახდა?

– არა, ავად არ არის. საავადმყოფოში სამი დღე იწვა, დამამშვიდებლებს ასმევდნენ. ოთხშაბათს სამსახურიდან რომ

ბრუნდებოდა, მატარებელში თავს დაესხნენ და გააუპატიურეს.

მარილიზი მომდევნო ორშაბათს მუშაობას შეუდგა. აშკარად ჩანდა, რომ ნერვული შოკი გადაეტანა. შენელებულად, თითქმის მექანიკურად მოქმედებდა. თავის ამბავს ყველას იოლად უყვებოდა, მეტად იოლად და არაბუნებრივად: მონოტონური ხმით, გაქვავებული, არაფრისმთქმელი სახით – თითქოს პოლიციისთვის მიცემულ ჩვენებას ინერციით იმეორებდა. გასულ ოთხშაბათს ის ოფისიდან 22 საათსა და 15 წუთზე გამოვიდა და იმ მატარებელში ჩაჯდა, 22 საათსა და 21 წუთზე რომ გადიოდა – იფიქრა, ტაქსის ლოდინს ასე სჯობს, ნაკლებ დროს დავკარგავო. ვაგონის სამი მეოთხედი ცარიელი იყო. მასთან ოთხი ტიპი მივიდა, რომლებიც პირდაპირ შეურაცხყოფაზე გადავიდნენ. ანტილელები უნდა ყოფილიყვნენ. მათთან გამოლაპარაკება და გახუმრებაც კი სცადა. სანაცვლოდ, სახეში რამდენჯერმე ისე გაულაწუნეს, რომ კინაღამ გონება დაკარგა. მერე ორნი ეცნენ და იატაკზე დააგდეს. მათ ის მხეცურად, დაუზოგავად გააუპატიურეს, ყველა შესაძლო ხერხით იხმარეს. როგორც კი ხმას ამოიღებდა, სახეში მუშტს აზელდნენ, ან სილას სთავაზობდნენ. ეს ყველაფერი დიდხანს გაგრძელდა, მატარებელმა რამდენიმე სადგური გაიარა. მგზავრები გადიოდნენ, სიფრთხილეს იჩენდნენ და სხვა ვაგონებში სხდებოდნენ. ეს ტიპები მას რიგრიგობით აუპატიურებდნენ, ქუჩის ბოზივით ექცეოდნენ, თან ლაზღანდარობასა და ბილწსიტყვაობას განაგრძობდნენ. ბოლოს ვაგონში აღარავინ დარჩა. ისინი შემოეხვივნენ, ზედ აფურთხეს და დააფსეს კიდეც, მერე კი წიხლებით სკამის ქვეშ სანახევროდ შეტენეს, ხოლო თვითონ სადგურ „ლიონზე“ მშვიდად გავიდნენ. ორიოდე წუთში მგზავრები შემოვიდნენ და ეს ამბავი პოლიციას შეატყობინეს, რომელიც თვალის დახამხამებაში ადგილზე გაჩნდა. კომისარი დიდად გაკვირვებული არ დარჩენილა. მისი თქმით, მარილიზს, სხვებთან შედარებით, გაუმართლა. ასეთი ტიპები გოგოს იხმარდნენ თუ არა, ხშირად მაშინვე ბოლოს უღებდნენ, საშოსა თუ უკანა ხვრელში ლურსმნები ან ჯოხს ან რამე ასეთს სტენიდნენ. ზოგადად, რკინიგზის ეს ხაზი სახიფათო ზონად ითვლებოდა.

ახალი შინაგანაწესით, „ავრორას“ თანამშრომლებს უსაფრთხოების სტანდარტული ზომები კიდევ ერთხელ

შეახსენეს და გვიანობამდე მუშაობის შემთხვევაში, ტაქსის გამოძახების აუცილებლობა აუხსნეს – მგზავრობის ხარჯს მთლიანად კომპანია აანაზღაურებდა. ამასთანავე, შენობებისა და მომსახურე პერსონალის ავტომობილების დაცვაც გააძლიერეს.

იმ საღამოს ჟან-ივმა წამოიყვანა ვალერი, რომელსაც საკუთარი მანქანა შესაკეთებლად სახელოსნოში დაეტოვებინა. კაბინეტიდან გამოსვლამდე კაცმა უწესრიგოდ მიმოფანტულ კერძო სახლებს, სავაჭრო ცენტრებს, დატოტვილ ავტოსტრადებსა და კოშკებს გადახედა. ჰორიზონტზე ჩამავალი მზე, დაბინძურებული ატმოსფეროს გამო, მეტად უცნაურად, მომწვანო-მეწამულად შეფერილიყო.

– საოცარია, – უთხრა ვალერის, – კომპანიის ოფისში კარგად ნასუქი, საპალნე პირუტყვივით ვართ გამოკეტილები. გარეთ კი მტაცებელი ცხოველები, გარეული მხეცები დაძრწიან, ველური ბუნების კანონები მოქმედებს. ერთხელ სან-პაულუში ვიყავი – აი, სად გაშალა ფრთები ევოლუციის პროცესმა. ის ქალაქიც კი აღარ არის, უკიდეგანოდ გადაშლილი ურბანული ტერიტორიაა, ბარაკული დასახლებებით, ოფისების გიგანტური შენობებით, მდიდრული რეზიდენციებით, რომლებსაც კბილებამდე შეიარაღებული ხალხი იცავს. ამ ადგილას ოც მილიონზე მეტი ადამიანი ცხოვრობს. ბევრი ისე იბადება, ცხოვრობს და კვდება, რომ ტერიტორიის საზღვრებს არასდროს ტოვებს. ქუჩები ძალიან საშიშია, მაშინაც კი, თუ მანქანით მიდიხარ: შესაძლოა წითელ შუქზე გაჩერებულს თავს დაგესხან, ან მოტოციკლისტთა ბანდა დაგედევნოს – საუკეთესოდ შეიარაღებულები ავტომატებსა და ყუმბარმტყორცნებს გადმოგილაგებენ. ბიზნესმენები და, საერთოდ, მდიდრები, გადაადგილებისთვის თითქმის მხოლოდ ვერტმფრენებს იყენებენ. დასაჯდომი მოედნები ბანკების შენობებისა თუ საცხოვრებელი კორპუსების თავზეა განლაგებული. მიწისპირად ქუჩაც და სხვა ყველაფერიც საწყალ ხალხსა და განგსტერებს მიუგდეს.

როცა სამხრეთის ავტოსტრადაზე გავიდნენ, ჟან-ივმა დაბალი ხმით დაამატა:

– ბოლო დროს ეჭვებმა შემიპყრო. უფრო და უფრო ხშირად ვეჭვობ, აქვს თუ არა რაიმე აზრი იმ სამყაროს, რომელსაც ვაშენებთ.

რამდენიმე დღეში საუბარი ისევ განაახლეს. შუაზის ავენიუზე, ჩვენს სახლთან გაჩერებულ მანქანაში ჟან-ივმა სიგარეტს მოუკიდა, ორიოდე წამით დადუმდა, მერე კი ვალერის მიუბრუნდა:

– მარილიზის ამბავი მაწუხებს... ექიმებმა თქვეს, მუშაობა შეუძლიაო, და თითქოს მართლაც ნორმალურად იქცევა, არც კრიზისული შეტევები ემართება. თუმცა არანაირ ინიციატივას აღარ იჩენს, სრულიად პარალიზებული ჩანს. როცა რაიმე გადაწყვეტილებაა მისაღები, მოდის და მეკითხება. თუ არ დავხვდი, საათობით მელოდება და თითსაც არ ანძრევს. აი, ეს კი საზოგადოებასთან ურთიერთობაზე პასუხისმგებელი პირისთვის კარგი საქმე ვერ არის. ასე ვეღარ გავაგრძელებთ.

– ხომ ვერ გაათავისუფლებ?

ჟან-ივმა სიგარეტი ჩააქრო და საქარე მინის მიღმა ბულვარს დიდხანს გასცქეროდა. საჭეს ხელებს მაგრად უჭერდა. ბოლო დღეებში უფრო და უფრო დაძაბული და თავგზააბნეული ჩანდა. ვალერიმ მის პიჯაკზე ლაქებიც შენიშნა.

– არ ვიცი, – ბოლოს ძლივს გამოსცრა, – ასეთ მდგომარეობაში არასდროს აღმოვჩენილვარ. არა, არ გავათავისუფლებ – ეს მეტისმეტად ამაზრზენი იქნებოდა. სხვა თანამდებობა უნდა გამოვუნახოთ, სადაც გადაწყვეტილებების მიღება არ მოუწევს და ხალხთან ნაკლები შეხება ექნება. გარდა ამისა, იმ ამბის მერე ერთგვარი რასისტული შეხედულებები გაუჩნდა. მარილიზის გაგება შესაძლებელია, მაგრამ ტურიზმის სფეროში მსგავსი რამ სრულიად დაუშვებელია. რეკლამებში, კატალოგებში, საერთოდ, საზოგადოებასთან ურთიერთობისას, ადგილობრივ მოსახლეობას ყოველთვის თბილ, გულღია, სტუმართმოყვარე ხალხად წარმოვაჩენთ. სხვაგვარად ვერც იქნება: ეს ჩვენი პროფესიული მოვალეობაა.

მეორე დღეს ჟან-ივი ამ საკითხზე ლეგანს დაელაპარაკა, რომელსაც სულიერი მღელვარებები ნაკლებად ახასიათებდა, ერთი კვირის თავზე კი მარილიზი ბუღალტერიაში, პენსიაზე გასული ერთ-ერთი თანამშრომლის ადგილას გადაიყვანეს. ახლა „ელდორადორის“ საზოგადოებასთან ურთიერთობაზე პასუხისმგებელი პირი უნდა მოეძებნათ. ჟან-ივი და ვალერი გასაუბრებებს ერთობლივად ატარებდნენ. ათამდე კანდიდატს შეხვდნენ და კომპანიის რესტორანში სადილობისას მათ

განხილვას შეუდგნენ.

– მე ნურედინს ავიყვანდი, – განაცხადა ვალერიმ, – საკვირველი ნიჭის პატრონი ჩანს და თან საკმაოდ ბევრ პროექტზეც უმუშავია.

– კი, ნამდვილად საუკეთესოა, თუმცა ამ თანამდებობისთვის ზედმეტად ნიჭიერი მგონია. ტურისტული კომპანიის საზოგადოებასთან ურთიერთობის განყოფილებაში მისი ადგილი არ არის, ხელოვნების სფეროში, უფრო პრესტიჟულ ორგანიზაციაში უნდა მუშაობდეს. აქ მოიწყენს, დიდხანს ვერ გაჩერდება. ჩვენ უფრო სტანდარტული ტიპი უნდა ვეძებოთ. გარდა ამისა, ნურედინი არაბი ემიგრანტების ოჯახიდანაა, რამაც შეიძლება საქმე გაგვირთულოს. კლიენტების მოსაზიდად არაბულ სამყაროსთან დაკავშირებულ უამრავ კლიშეს მივმართავთ ხოლმე: საქვეყნოდ ცნობილ სტუმართმოყვარეობას, პიტნის ჩაის, ბედუინებს, ფანტაზიებს... როგორც მივხვდი, ასეთი რამეები არაბებს გულზე არ ეხატებათ. ემიგრანტების შთამომავლები ხშირად არაბულ ქვეყნებს დასანახად ვერ იტანენ.

– რასობრივი დისკრიმინაცია სამსახურში მიღებისას, – ჩაიცინა ვალერიმ.

– რა სისულელეა! – წამოენთო ჟან-ივი. რაც შვებულებიდან დაბრუნდა, უკიდურესად დაძაბული იყო, იუმორის გრძნობაც თვალსა და ხელს შუა ღალატობდა.

– ყველა ასე იქცევა, – თითქმის ყვირილით განაგრძო. მეზობელ მაგიდასთან შეკრებილებმა თავები მოაბრუნეს, – ადამიანის წარმომავლობა მისი პიროვნების ნაწილია და, რასაკვირველია, ამას ანგარიში უნდა გავუწიოთ. მაგალითად, ადგილობრივ მომწოდებლებთან მოსალაპარაკებლად ტუნისელ ან მაროკოელ ემიგრანტს დაუფიქრებლად ავიყვანდი, თუნდაც ფრანგულ გარემოში ნურედინზე ბევრად ნაკლები დრო ჰქონოდა გატარებული. ასეთები ორი ქვეყნის შვილები არიან და მათი ძალაც ამაშია. გარდა ამისა, მშობლიურ მხარეში ისინი ისეთ კაცებად ითვლებიან, რომლებმაც საფრანგეთში წარმატებას მიაღწიეს, იქაურები დიდ პატივს სცემენ და ენდობიან. როგორც ვიცი, საუკეთესო შუამავლებს ორი სამშობლო აქვთ ხოლმე. მიუხედავად ამისა, ახლა ბრიგიტისკენ ვიხრები.

– იმ დანიელი გოგოსკენ?

– ისიც საკმაოდ ნიჭიერი მხატვარია. თან ანტირასისტული შეხედულებებით გამოირჩევა – მგონი, ვიღაც იამაიკელთან უნდა ცხოვრობდეს. ცოტა იდიოტია და რაც ეგზოტიკურია, ყველაფერი უპირობოდ აღაფრთოვანებს. უახლოეს მომავალში ბავშვის გაჩენასაც არ აპირებს. ერთი სიტყვით, სწორედ ის უნდა იყოს, ვინც გვინდა.

სავარაუდოდ, სხვა მიზეზიც უნდა ყოფილიყო. ვალერი ამას რამდენიმე დღეში მიხვდა, როცა დაინახა, როგორ დაადო ხელი ბრიგიტმა ჟან-ივს მხარზე.

– მართალი ხარ, – დაეთანხმა კაცი ყავის ჩამოსასხმელ აპარატთან, – ჩემი დოსიე სულ უფრო მძიმდება, ახლა სექსუალურ ზეწოლასაც ვახორციელებ... ეს სულ ორ-სამჯერ მოხდა, შორს წასვლას არ ვაპირებ. ყოველ შემთხვევაში, ამ გოგოს საყვარელი ჰყავს.

ვალერიმ ახედ-დახედა: თმა დასამოკლებელი ჰქონდა, იმ დღეს მართლაც მოუვლელი იყო.

– არაფერს გსაყვედურობ, – უთხრა მას.

ინტელექტუალურ დონეზე ჟან-ივი სათანადო სიმაღლეს ინარჩუნებდა, მოვლენებსა და ხალხს ისევ უზუსტესად აფასებდა, ინტუიცია არც ფინანსურ ამბებში ღალატობდა, თუმცა უფრო და უფრო უბედურ, თავგზააბნეულ კაცს ემსგავსებოდა.

და, აი, დამსვენებლების მიერ შევსებული კითხვარების დამუშავების დროც დადგა. მათი რიცხვი, ვინც „ელდორადორის“ სასტუმროებში ხელმეორედ დაისვენა, გაზრდილიყო – უმთავრესად, წამახალისებელი გათამაშების წყალობით, რომელიც საგზურის პირველ ორმოცდაათ მყიდველს ერთკვირიანი დასვენების მოგების საშუალებას აძლევდა. „ელდორადორის“ სტანდარტულ ტურებზე მოთხოვნის შემცირების მიზეზები, ერთი შეხედვით, საკმაოდ რთული გასარკვევი გახლდათ. კლიენტები ყველაფრით კმაყოფილები ჩანდნენ: საცხოვრებელი პირობებით, კურორტებით, კვებით, გასართობი თუ სპორტული ღონისძიებებით. მიუხედავად ამისა, იმავე ადგილას ისინი სულ უფრო ნაკლებად ბრუნდებოდნენ.

ყოველკვირეულ ჟურნალ „ტურიზმში“ ვალერი ერთ სტატიას გადააწყდა, სადაც მომხმარებელთა ახალი ღირებულებები გაეანალიზებინათ. ავტორი ჰოლბრუკისა და ჰირშმანის მოდელს დაყრდნობოდა, რომლის ამოსავალ წერტილსაც ის ემოცია წარმოადგენდა, კლიენტს ახალ პროდუქტსა თუ სერვისთან მიმართებაში რომ ეუფლებოდა. დასკვნებში სიახლე თითქმის არაფერი იყო. ავტორის აზრით, თანამედროვე მომხმარებლები ნაკლებად პროგნოზირებადები, ეკლექტურობისკენ მიდრეკილები, თამაშზე ორიენტირებულები და ბევრად უფრო ფილანტროპები იყვნენ. ისინი იმისთვის კი აღარ მოიხმარდნენ, რომ „თავი წარმოეჩინათ“, უბრალოდ, ახლა „ასე ცხოვრობდნენ“: უფრო მშვიდად და უშფოთველად. ზომიერად იკვებებოდნენ, ჯანმრთელობას დიდ ყურადღებას აქცევდნენ, სხვებსა და მომავალს კი შიშის თვალით შესცქეროდნენ. მიაჩნდათ, რომ სრული უფლება ჰქონდათ, ცნობისმოყვარეობის ან ეკლექტიზმისადმი მიდრეკილების გამო, არჩეული გზიდან გადაეხვიათ. უპირატესობას გამძლე, საიმედო, ნაღდ რამეებს ანიჭებდნენ. ამასთანავე, ეთიკურ მოთხოვნებსაც აყენებდნენ: მეტი სოლიდარობა და ა.შ. ეს ყველაფერი ვალერის ასჯერ მაინც გადაეკითხა, ქცევის ფსიქოლოგები და სოციოლოგები სტატიიდან სტატიაში, გაზეთიდან გაზეთში ერთსა და იმავეს იმეორებდნენ. სხვათა შორის, მას და ჟან-ივს საკმაოდ ბევრი რამ მხედველობაში უკვე მიეღოთ. „ელდორადორის“ საკურორტო კომპლექსები ბუნებრივი სამშენებლო მასალით, ადგილობრივი არქიტექტურის გათვალისწინებით იყო აგებული, რესტორნებში კლიენტებს დაბალანსებულ მენიუებს სთავაზობდნენ, რომლებშიც „კრეტული დიეტის“ მთავარი პროდუქტები – უმი ბოსტნეული და ხილი უხვად შედიოდა. დამსვენებლებს შეეძლოთ იოგით, სოფროლოგიით, ტაი-ძი-ძუანით შეექციათ თავი. „ავრორას“ ეთიკური ტურიზმის ქარტიისთვის მოეწერა ხელი და ბუნების დაცვის მსოფლიო ფონდში საწევრო თანხას რეგულარულად რიცხავდა. მიუხედავად ამ ყველაფრისა, ტურებზე მოთხოვნა მაინც იკლებდა და იკლებდა.

– მგონი, ხალხი, უბრალოდ, იტყუება, – განაცხადა ჟან-ივმა, როცა კითხვარების საფუძველზე მომზადებული ანგარიში თავიდან გადაიკითხა, – დამსვენებლები აცხადებენ, რომ კმაყოფილები არიან, ყოველ შეკითხვაზე ის უჯრა მოუნიშნავთ,

რომლის გასწვრივაც „კარგი“ წერია, სინამდვილეში კი, დასვენების მთელი დროის განმავლობაში მოწყენილობისგან ამთქნარებდნენ. აბა, ამას სირცხვილით როგორ აღიარებენ. მეც ავდგები და ბოლოს იმ კლუბებს გავყიდი, რომლებსაც „ელდორადორი – აღმოჩენების“ კონცეფცია არ მოერგება, მერე კი აქტიურ დასვენებას მივხედავ, რას აღარ ვცდი: საფარის, ჰაერნაოსნობას, უდაბნოში ნადიმს, არაბული ნავებით – ბუტრებით ცურვას, წყალქვეშა სამყაროს დათვალიერებას, რაფტინგს...

– ამ ნიშაში მხოლოდ ჩვენ ვიქნებით, – აღნიშნა ვალერიმ.

– ჰო, – უხალისოდ დაეთანხმა ჟან-ივი.

– კარგი იქნებოდა, რომელიმე კლუბში მთელი კვირა გაგვეტარებინა – სრულიად ინკოგნიტოდ. კონკრეტულს არაფერს გავაკეთებდით, უბრალოდ, ატმოსფეროს დავყნოსავდით.

– რატომაც არა, – კაცი წელში გასწორდა და ნაბეჭდ ფურცლებს გადასწვდა, – მოდი, ვნახოთ, სად გვაქვს ყველაზე ცუდი შედეგი.

გვერდები სწრაფად გადაფურცლა.

– ჯერბა და მონასტირი სრული კატასტროფაა. ტუნისზე, ნებისმიერ შემთხვევაში, უარი უნდა ვთქვათ. ამ ქვეყანაში ყველაფერი საათივით აწყობილია, კონკურენტები მზად არიან, ფასები ზღაპრულად დასწიონ. ჩვენი კლიენტურის გათვალისწინებით, აქ ვერასდროს გავიხარებთ.

– მყიდველები გყავს?

– როგორი საკვირველიც არ უნდა იყოს, მყავს. „ნეკერმანია“ დაინტერესებული. აღმოსავლეთევროპული ქვეყნების მომხმარებლებზე გასვლა უნდა: ჩეხებზე, სლოვაკებზე, უნგრელებზე, პოლონელებზე... დიდი ვერაფერი გადამხდელები არიან, მაგრამ კოსტა ბრავა უკვე გადატვირთულია და რა უნდა ქნან. ამ კომპანიას კიდევ ერთი, აგადირის კლუბიც აინტერესებს – მისაღებ ფასსაც გვთავაზობს. ალბათ ცდუნებას ვერ გავუძლებ და მივყიდი. სამხრეთ მაროკოში მდებარეობის მიუხედავად, აგადირს არაფერი ეშველა. დარწმუნებული ვარ, დამსვენებლები უპირატესობას

ყოველთვის მარაკეშს მიანიჭებენ.

– სხვათა შორის, მარაკეშშიც ძალიან ცუდი შედეგი მივიღეთ.

– ვიცი, ვიცი... საკვირველი ის არის, რომ შარმ-ელ-შეიხშიც რაღაც ისე ვერ აეწყო. არადა, იქ იმდენი მიმზიდველი რამაა: მსოფლიოში ულამაზესი მარჯნის რიფები, სინას უდაბნოში მოგზაურობა...

– კი, მაგრამ ეს ეგვიპტეა.

– და რა?

– არა მგონია, ვინმეს დავიწყებოდა, 1997 წელს, ლუქსორში მომხდარი ტერორისტული აქტი, რომელმაც 58 კაცის სიცოცხლე შეიწირა. შარმ-ელ-შეიხი რომ გაიყიდოს, ეგვიპტე არც უნდა ახსენო.

– შენ რითი შეცვლიდი?

– რა ვიცი, ვთქვათ, „წითელი ზღვით“.

– კარგი, „წითელი ზღვა“ იყოს, – ჟან-ივმა ჩაინიშნა, მერე კი ისევ ფურცლების თვალიერებას შეუდგა, – აფრიკაში ყველაფერი კარგადაა... კუბაზე, რაც არ უნდა უცნაური იყოს, ცუდი შედეგი მივიღეთ. ამ დროს კუბური მუსიკა, ლათინო-ამერიკული ატმოსფერო და ამნაირები, ტრადიციულად, ისევ მოდაშია. სანტო-დომინგოში, მაგალითად, ყველაფერი გადავსებულია.

მან კუბის სასტუმროს მონაცემებს ჩახედა.

– გუარდალავაკას სასტუმრო ახალი აშენებულია, საბაზრო ფასს შეესაბამება. არც ძალიან სპორტულია და არც ზედმეტად ოჯახური. „სალსას დაუოკებელ რიტმში ჯადოსნურ კუბურ ღამეებს გაატარებთ...“ შევსების მაჩვენებელი კი 15%-ით შემცირდა. ჩემი აზრით, ყველაფერი საკუთარი თვალით უნდა ვნახოთ კუბაზე, ან ეგვიპტეში.

– სადაც გინდა, იქ წავიდეთ, – უპასუხა გადაღლილმა ვალერიმ, – ცოლის გარეშე მოგზაურობა, ნებისმიერ შემთხვევაში, გარგებს.

პარიზში აგვისტო დადგა. ცხელი და ჩახუთული დღეები გადაება, თუმცა დარი დიდხანს არ გრძელდებოდა: ყოველ მეორე დღეს ჭექა-ქუხილი ატყდებოდა და წამში აგრილდებოდა

ხოლმე. მერე მზე გამოიხედავდა, თერმომეტრის ხაზი და ჰაერის დაბინძურების დონე ზემოთ-ზემოთ იწევდა. სიმართლე რომ ვთქვა, ამინდის ცვლილება დიდად არც მაინტერესებდა. რაც ვალერი გავიცანი, „peep-show“-ზე საერთოდ უარი ვთქვი. ქალაქში ხეტიალზეც, წლები იყო, რაც ხელი ამეღო. პარიზი ჩემთვის დღესასწაული არასდროს ყოფილა და არ მესმოდა, ახლა რატომღა უნდა გამხდარიყო. ათი-თხუთმეტი წლის წინ, როცა კულტურის სამინისტროში მუშაობა დავიწყე, კაფეებსა თუ ღამის ბარებს მაინც ვსტუმრობდი – მათ ვერსად გავექცეოდი. იმ დროიდან მეხსიერებამ მუდმივი უხერხულობის განცდა შემომინახა. სათქმელი საერთოდ არაფერი მქონდა, საუბრის გაბმაც არავისთან შემეძლო, არც ცეკვა ვიცოდი. აი, ასეთ ვითარებაში გავლოთდი. ალკოჰოლი ცხოვრების ნებისმიერ მონაკვეთში მოლოდინს მიმართლებდა, მუდმივად მამხნევებდა და მეხმარებოდა. ათი პორცია ჯინ-ტონიკის მერე ოთხჯერ თუ ხუთჯერ ისეც მოხდა, რომ ძალა მოვიკრიბე და ვიღაც ქალი ჩემთან დაწოლაზე დავითანხმე. თითქმის ყოველთვის იმედგაცრუებული დავრჩი, არ ამიდგა და რამდენიმე წუთში ჩამეძინა. მოგვიანებით ვიაგრას არსებობა აღმოვაჩინე. ალკოჰოლის სიჭარბე მის ეფექტურობას ბევრად ამცირებდა, მაგრამ დოზების მომატებით რაღაცას მაინც ვახერხებდი. მაგრამ ჩიტი ბრძოლვნად მაინც არ ღირდა. ვერცერთი გოგო, რომელსაც ვალერიმდე ვიცნობდი, ტაილანდელ ბოზებს ვერ შეედრებოდა. არა, სიყმაწვილეში, თექვსმეტი-ჩვიდმეტი წლისებთან კიდევ რაღაც მიგრძნია. იმ კულტურულ გარემოში კი, რომელშიც ახლა ვტრიალებდი და ქალებს ვხვდებოდი, სრულიად კატასტროფული მდგომარეობა იყო. ამათ სექსი საერთოდ არ აინტერესებდათ, მხოლოდ თავის მოწონება უნდოდათ – ისიც რაღაც გადაპრანჭული, არაბუნებრივი, დისტანციური მანერით და არა ეროტიკულად. საწოლში საერთოდ არაფრისმაქნისები იყვნენ. ან კიდევ ფანტაზმები უნდა გამოგეხმო, გაცვეთილი, კიჩური სცენები გაგეთამაშებინა, რომელთა ხსენებაზეც გული მერეოდა. რასაკვირველია, ამ ქალებს სექსზე საუბარი უყვარდათ, სხვაზე თითქმის არაფერზე ლაპარაკობდნენ, მაგრამ სუფთა, ხელშესახებ მგრძნობელობას ვერცერთში ვერ აღმოაჩენდით. სხვათა შორის, დიდ რამეს არც კაცები წარმოადგენდნენ: ასე იყო თუ ისე, ფრანგებს სექსზე გაუთავებელი ქაქანი და უქმად ყოფნა სისხლში ჰქონდათ. მე კი ეს ყველაფერი უკვე ცუდად

მხდიდა.

ცხოვრებაში ყველაფერი შეიძლება მოხდეს, მაგრამ უმთავრესად მაინც არაფერი ხდება. ამჯერად ჩემს ცხოვრებაში რაღაც მოხდა: საყვარელი გავიჩინე, რომელთანაც ბედნიერი ვიყავი. აგვისტოს მეტად მშვიდად ვატარებდით. ესპიტალიემ, ლეგანმა და „ავრორას“ სხვა ხელმძღვანელებმა შვებულება აიღეს. ვალერიმ და ჟან-ივმა მნიშვნელოვანი გადაწყვეტილებების მიღება კუბიდან დაბრუნებამდე გადადეს, სადაც სექტემბრის პირველ რიცხვებში უნდა გამგზავრებულიყვნენ. სულის მოთქმის, მშვიდად ყოფნის დრო დადგა. ჟან-ივიც უკეთესად გამოიყურებოდა.

– როგორც იქნა, ბოზებში სიარული დაიწყო, – შემატყობინა ვალერიმ, – ასე კარგა ხნის წინ უნდა მოქცეულიყო. ახლა ნაკლებს სვამს, ცოტა დამშვიდდა კიდეც.

– როგორც მახსოვს, აქაური ბოზები დიდი ვერაფერი სიხარულია.

– არა, ესენი სხვანაირები არიან, კლიენტების გასაცნობად ინტერნეტს იყენებენ. საკმაოდ ახალგაზრდა, ხშირად სტუდენტი გოგოები. ცოტა კლიენტს ემსახურებიან, კაცებს თვითონ ირჩევენ და ამას მხოლოდ ფულისთვის არ აკეთებენ. მოკლედ, ჟან-ივმა მითხრა, ცუდი არ იყოო. თუ გინდა, ერთ დღეს ჩვენც ვცადოთ. ბისექსუალი გოგო ორივესთვის – ვიცი, რომ კაცები ამაზე აფრენენ, გოგოები კი მეც მიყვარს.

იმ ზაფხულს არ გვიცდია, მაგრამ მისი შემოთავაზება, თავისთავად, ძალიან ამაღელვებელი და თავბრუდამხვევი იყო. გამიმართლა. ვალერიმ იცოდა, როგორ უნდა მოქცეულიყო, რომ სასურველ ქალად დიდხანს დარჩენილიყო. მუდმივად მაინც არა – ეს, უბრალოდ, შეუძლებელია. მოდი, ასე ვთქვათ: მას კაცის იმ დონეზე შენარჩუნება შეეძლო, რომელიც საკმარისი აღმოჩნდებოდა იმისთვის, რომ დროდადრო ერთად დაწოლილიყვნენ და დალოდებოდნენ, სანამ ყველაფერი დამთავრდებოდა. სიმართლე რომ ვთქვათ, დიდი ცოდნა არც არის საჭირო, ეს ისეთი იოლი, ისე სასაცილოდ იოლია. მას კი ამის კეთება ნამდვილად მოსწონდა, სიამოვნებდა, ნეტარებით დნებოდა, როცა სურვილით დაბინდულ ჩემს თვალებს ხედავდა. რესტორნის ტუალეტიდან გამოსული ხშირად სუფრაზე იმ ტრუსს დააგდებდა ხოლმე, რომელიც სულ ცოტა

ხნის წინ გაეძრო, მერე კი, ერექციის შესამოწმებლად, ფეხებს შორის ხელს მიცურებდა. ზოგჯერ, უბეს ჩამიხსნიდა და იქვე, მაგიდის გადასაფარებლის ქვეშ მინძრევდა. დილაობით, როცა ლოკვა-ლოკვით მაღვიძებდა და ჯერ ყავის ფინჯანს გამომიწვდიდა, მერე კი ღია პირით ისევ სირუკას დასწვდებოდა, მადლიერებისა და სიმშვიდის თავბრუდამხვევ მოზღვავებას ვგრძნობდი. ზუსტად იმ დროს ჩერდებოდა, როცა უნდა გამეთავებინა, შეეძლო ამ ზღვარზე საათობით შევეკავებინე. ირგვლივ ყველაფერი ამაღელვებელ და სასიამოვნო თამაშად გადაიქცა, იმ ერთადერთ თამაშად, რომელიც უფროსებს დარჩენოდათ. უნაზესი სურვილებისა და უსასრულო სიამოვნების სამყაროში თავით გადავეშვი.

7.

აგვისტოს ბოლოს უძრავი ქონების შერბურელმა აგენტმა იმის შესატყობინებლად დამირეკა, რომ მამაჩემის სახლს მყიდველი გამოსჩენოდა. იმ ტიპს ფასის ოდნავ დაწევა ეთხოვა, სამაგიეროდ მზად იყო, ნაღდი ფულით გადაეხადა. სასწრაფოდ დავთანხმდი. ცოტაც და მილიონ ფრანკზე მეტს ჩამითვლიდნენ. იმხანად მოძრავი გამოფენის დოსიეზე ვმუშაობდი, რომლის ავტორსაც ასეთი რამ ჩაეფიქრებინა: ჩაკეტილ სივრცეში მოზაიკის ფილებზე ბანქოს ქაღალდი უნდა გაეშალა, მერე კი ბაყაყები გაეშვა. ზოგიერთ ფილაზე ისეთი დიდი ადამიანების სახელები უნდა ამოეტვიფრა, როგორებიც დიურერი, აინშტაინი თუ მიქელანჯელო იყვნენ. ბიუჯეტი უმთავრესად ბანქოს საყიდელი თანხისგან შედგებოდა – მისი გამოცვლა საკმაოდ ხშირად მოუწევდა. დროდადრო ბაყაყებიც უნდა გამოეცვლა. მხატვარს სურდა, პარიზში გასამართი პრეზენტაციისთვის ტაროს ქაღალდი ჰქონოდა, პროვინციებში კი ჩვეულებრივ ბანქოსაც დასჯერდებოდა. გადავწყვიტე, სექტემბრის დასაწყისში, ჟან-ივსა და ვალერისთან ერთად, მთელი კვირით კუბაზე წავსულიყავი. მინდოდა, საგზური თვითონვე მეყიდა, მაგრამ ვალერიმ მითხრა, ყველაფერს კომპანიის ხარჯზე მოვაგვარებო.

– მუშაობაში ხელს არ შეგიშლით, – დავპირდი.

– სულაც არ ვიმუშავებთ, ხომ იცი, უბრალო ტურისტებივით

ვიცხოვრებთ. გასაკეთებელი თითქმის არაფერია, ძალიან მნიშვნელოვანია, ვნახოთ, რა ვერ აეწყო, რატომ არ არის კლუბში სათანადო ატმოსფერო, რატომ არ ბრუნდება ხალხი მოხიბლული და აღფრთოვანებული ამ მოგზაურობიდან. ხელს არ შეგვიშლი, პირიქით, გამოგვადგები კიდეც.

სანტიაგო დე კუბაში პარასკევს, 5 სექტემბერს, შუადღის გულზე გავემგზავრეთ. ჟან-ივმა ლეპტოპი წამოიღო – აბა, სხვაგვარად როგორ იქნებოდა, თვითონ მხნედ და ყოჩაღად გამოიყურებოდა, ღია ცისფერ მაისურში მართლაც დამსვენებელს ჰგავდა. როგორც კი ავფრინდით, ვალერიმ მუხლს ზემოთ ხელი დამადო, თვალები დახუჭა და მოდუნდა.

– არ ვნერვიულობ, რაღაცას მაინც მივაგნებთ, – მითხრა გამგზავრებამდე.

აეროპორტიდან სასტუმრომდე ორსაათნახევარი ვიარეთ.

– აი, პირველი ხარვეზიც, – შენიშნა ვალერიმ, – უნდა ვნახოთ, არის თუ არა სხვა რეისი, პირდაპირ ოლგინამდე.

ავტობუსში ჩვენ წინ სამოცს გადაცილებული ორი ქალი იჯდა, ხელოვნურად დახვეული, მოცისფრო-მოვერცხლისფრო თმით. გაუთავებლად ქაქანებდნენ და ერთმანეთს ფანჯრიდან ხან რას დაანახვებდნენ ხოლმე და ხან – რას: კაცებს, რომლებიც შაქრის ლერწამს ჭრიდნენ; სვავს, რომელიც მინდვრების თავზე დაფრინავდა; ხარებს, ბაგაში რომ ბრუნდებოდნენ... ისეთი სახეები ჰქონდათ, თითქოს განურჩევლად ყველაფერი აინტერესებდათ. კარგად გამომშრალი, კერკეტი კაკლები ჩანდნენ. მომეჩვენა, რომ იმ ტიპის კლიენტები უნდა ყოფილიყვნენ, ახირებულობით რომ გამოირჩევიან. მართლაც, ნომრების განაწილებისას პირველი მოქაქანე გაცხარებით მოითხოვდა, ოთახი მეორე მოქაქანის მეზობლად მიეცათ. ამგვარი მოთხოვნა პროგრამით გათვალისწინებული არ გახლდათ, მიმღების თანამშრომელი ვერც თავს იგებდა და ვერც ბოლოს, საბოლოოდ, საკურორტო კომპლექსის დირექტორი გამოიძახა. ის, ასე, ოცდაათი წლის კაცი იქნებოდა, ვაცის თავი და მოღუშული სახე ჰქონდა, ვიწრო შუბლი ღრმა ნაოჭებით დაღარვოდა – მართლაც საოცრად ჰგავდა ნაგის[28].

– კარგი, მოვაგვარებთ, – განაცხადა, როცა საქმის ვითარება აუხსნეს, – ყველაფერს მოვაგვარებთ, ქალბატონო. ამ საღამოს, უბრალოდ, შეუძლებელია, ხვალ კი დამსვენებლები მიდიან და

ოთახსაც შეგიცვლით.

მებარგულმა ჩვენს ბუნგალომდე მიგვაცილა, რომლიდანაც პლაჟის ხედი იშლებოდა, კონდიციონერი ჩაგვირთო და ერთდოლარიანი მივეცით თუ არა, თავი დაგვანება.

– ესეც ასე, – თქვა ვალერიმ და საწოლზე ჩამოჯდა, – რესტორანში შვედური მაგიდა დაგვხვდება. ყველაფერი საგზურის ღირებულებაში შედის, მათ შორის, სნეკ-ბარი და კოქტეილებიც. დისკოთეკა 23 საათიდან ღიაა. თუ დამატებით გადაიხდი, მასაჟსაც გაგიკეთებენ და ღამით ტენისის კორტებსაც გაანათებენ.

ტურისტული კომპანიების მიზანი განსაზღვრული პერიოდის განმავლობაში, განსაზღვრული თანხის საფასურად, ხალხის გაბედნიერებაა. ეს ამოცანა შესაძლოა იოლიც აღმოჩნდეს და სრულიად განუხორციელებელიც – კაცის ბუნებას, შემოთავაზებულ მომსახურებასა და სხვა ფაქტორებს გააჩნია. ვალერიმ შარვალი და ბლუზა გაიხადა. მე მეორე საწოლზე წამოვწექი. კიდევ კარგი, სასქესო ორგანოები – მუდმივი, ხელმისაწვდომი სიამოვნების წყარო მაინც გვაქვს. ღმერთმა, რომელმაც ჩვენი ცოდვა დაიდო და მოკვდავ, არაფრისმაქნის, დაუნდობელ არსებებად შეგვქმნა, მცირე კომპენსაციაც გაითვალისწინა. აბა, რა იქნებოდა ცხოვრება, დროდადრო ცოტა სექსი რომ არ ახალისებდეს? ამაო ბრძოლა სახსრების გაძვალებასა და კარიესთან. რა არის ამაში საინტერესო: კოლაგენი ქსოვილებს აუხეშებს, ღრძილებში მიკრობებით სავსე ღრმულები ჩნდება. ვალერიმ ფეხები ზედ ჩემს ტუჩებთან გადაშალა. იისფერი მაქმანის სიფრიფანა ტანგა ეცვა. ქსოვილი გადავწიე, თითები ნერწყვით დავისველე და ბაგეებში შევუცურე. მანაც შარვლის უბე ჩამიხსნა და ასოზე ხელი მომიჭირა. მერე სათესლეების დაზელას შეუდგა – ნელა, აუჩქარებლად. თავქვეშ ყურთბალიში ამოვიდე, რათა პირით იმ ადგილს კარგად მივწვდომოდი. უცებ დამლაგებელს მოვკარი თვალი, რომელიც ტერასიდან ქვიშას გვიდა. ფარდა გადაწეული იყო, ფართო ფანჯარა – ბოლომდე ღია. როგორც კი ჩემი მზერა შენიშნა, მას სიცილი აუტყდა. ვალერი წელში გაიმართა და ხელი დაუქნია, მოგვიახლოვდიო. დამლაგებელი ყოყმანობდა, ცოცხის ტარს დაყრდნობილი ნაბიჯს არ დგამდა. ვალერი წამოდგა, მისკენ გაემართა და ორივე ხელი გაუწოდა. შემოვიდა თუ არა, გოგომ მაშინვე ხალათის ღილების შეხსნა

დაიწყო: მის ქვეშ მხოლოდ თეთრი ბამბის ტრუსი ეცვა. ოციოდე წლის იქნებოდა, ძალიან მუქი, თითქმის შავი კანი, პატარა, მკვრივი ძუძუები და მრგვალი ტრაკი ჰქონდა. ვალერიმ ფარდები ჩამოაფარა. მეც წამოვდექი. გოგოს მარგარიტა ერქვა. ვალერიმ მისი ხელი აიღო და ასოზე დამადო. იმას ისევ სიცილი აუტყდა, თუმცა ნძრევა მაინც დამიწყო. ვალერიმ ლიფი და ტანგა სწრაფად გაიძრო, საწოლზე გადაწვა და ორ წამში უკვე საკუთარ თავს ეფერებოდა. მარგარიტა ოდნავ შეყოყმანდა, მერე კი თვითონაც გაშიშვლდა და ვალერის გადაშლილ ფეხებს შორის ჩაიმუხლა. ჯერ იქაურობა დაუთვალიერა, ხელით მოუსინჯა, შემდეგ ტუჩებით დააკვდა და ლოკვა დაუწყო. ვალერის ერთი ხელი მარგარიტას თავზე ედო და მის მოძრაობებს მართავდა, მეორეთი კი მე მინძრევდა. ვიგრძენი, სადაც იყო, გავათავებდი. ავდექი და პრეზერვატივის მოსაძებნად გავედი, რომელიც ჰიგიენურ ნაკრებში მეგულებოდა. იმდენად აღგზნებული ვიყავი, რომ ძლივს ვიპოვე, მერე ძლივს გავხსენი – თვალებზე ბინდი გადამკვროდა. პატარა ზანგუნია ვალერის ბოქვენს თავს ხან აუსვამდა, ხან ჩაუსვამდა, ტაკუნია კი მოძრაობების შესაბამისად უქანავებდა. ერთიანად შევუდე, იქაურობა მწიფე ხილივით გადაეხლიჩა. ოდნავ წამოიკვნესა და ტრაკი გამობზიკა. დავიწყე და დაიწყო: თავბრუ მესხმოდა, მთელი სხეული სიამოვნების ტალღებში მილივლივებდა. დაღამდა, ოთახში თითქმის აღარაფერი ჩანდა. ძალიან შორიდან, თითქოს სხვა სამყაროდან ვალერის კვნესა მესმოდა, რომელიც უფრო და უფრო ძლიერდებოდა. მარგარიტას ტრაკზე ხელები მაგრად მოვუჭირე, ახლა სულ უფრო ღრმად ვუდებდი, შეკავებას აღარც კი ვცდილობდი. სწორედ იმ დროს გავათავე, როცა ვალერიმ შეჰყვირა. ორიოდე წამით მომეჩვენა, რომ წონა დავკარგე და ჰაერში ვლივლივებდი. მერე სიმძიმის შეგრძნება დამიბრუნდა, მოქანცულობაც ერთიანად ვიგრძენი. საწოლზე დავეხეთქე, გოგოებს პირდაპირ მკლავებში ჩავუგორდი.

მოგვიანებით ბუნდოვნად გავარჩიე მარგარიტა, რომელიც ტანსაცმელს იცვამდა და ვალერი, ჩანთაში რომ იქექებოდა – მისთვის ხომ უნდა გადაეხადა. კარის ზღურბლზე ერთმანეთს აკოცეს. გარეთ ბნელი ღამე იდგა.

– ორმოცი დოლარი მივეცი, – მითხრა ვალერიმ და გვერდით მომიწვა, – ზოგადად, ევროპელები ასე იხდიან. მისთვის კი ერთი თვის ხელფასია.

სასთუმლის ლამპა აანთო. გამვლელების სილუეტები ფარდებზე ჩინურ ჩრდილებად მოჩანდა. საუბრის ნაწყვეტებიც ისმოდა. მხარზე ხელი დავადე.

– კარგი იყო, – ვუთხარი გაოგნებულმა და აღფრთოვანებულმა, – მართლა ძალიან კარგი იყო.

– კი, სექსუალური გოგო აღმოჩნდა. მეც მომეწონა, მაგრამ გამლოკა.

– უცნაური რამაა სექსის ფასი... – განვაგრძე ფიქრიანად, – ისეთი შთაბეჭდილება მრჩება, რომ ეს მაინცდამაინც ცხოვრების დონეზე დამოკიდებული არ უნდა იყოს. ნათელია, რომ სხვადასხვა ქვეყანაში განსხვავებულ რამეს იღებ, მაგრამ საბაზო ფასი თითქმის ყველგან ერთი და იგივეა: ის, რასაც ევროპელები და ამერიკელები იხდიან.

– როგორ გგონია, ამას ხომ არ უწოდებენ „შეთავაზების ეკონომიკას“ ?

– არ ვიცი, – თავი გავაქნიე, – ეკონომიკაში ვერასდროს ვერკვეოდი. ეს ჩემთვის სრულიად ჩაკეტილი სფეროა.

კუჭი შიმშილით მიხმებოდა, რესტორანი კი მხოლოდ რვაზე იღებოდა. ბარში სამი პინაკოლადა გამოვცალე, სანამ კლიენტები „აპერიტივის თამაშებით“ იყვნენ გართული. სიამოვნების განცდა ძალიან ნელა იფანტებოდა, სადღაც სხვაგან ვიყავი, შორიდან ყველა ადგილობრივ ორგანიზატორს ნაგის ვამსგავსებდი. არადა, საერთოდ არ ჰგავდნენ, მათ შორის ბევრად უფრო ახალგაზრდებიც ერივნენ, თუმცა ყველა უცნაურად გამოიყურებოდა: გადაპარსული თავი, წვერ-ულვაში ან სულაც ნაწნავები. ყურისწამღებად ღრიალებდნენ, დროდადრო რომელიმე მაყურებელს ჩააფრინდებოდნენ და სცენაზე აითრევდნენ ხოლმე. საბედნიეროდ, საკმაოდ შორს ვიდექი და ეს საფრთხე არ მემუქრებოდა.

ბარმენი სრულიად არაფრისმაქნისი, აუტანელი ტიპი აღმოჩნდა. რამდენჯერაც მივმართე, იმდენჯერ მიმტანებზე ზიზღით მიმითითა. ყოფილ ტორეროს წააგავდა, ნაიარევებითა და მკვრივი, მრგვალი მუცლით. ყვითელ საბანაო ტრუსში ასო და სხვა დანარჩენიც მკაფიოდ გამოკვეთოდა. კარგი აგებულება ჰქონდა, რასაც ყველას დიდის ამბით აჩვენებდა. ტანჯვა-წვალებით აღებული მეოთხე კოქტეილი მომქონდა, როცა

დავინახე, როგორ მივიდა მეზობელ მაგიდასთან, რომელთანაც ორმოცდაათს გადაცილებული კვებეკელი ქალების ჯგუფი იჯდა. ისინი შემოსვლისთანავე შევნიშნე. ძვალმსხვილი, ჯანმაგარი ქალები იყვნენ, ყველაფერი თავის ადგილას ჰქონდათ და მეტად ხმამაღლა როხროხებდნენ. იოლად მიხვდებოდით, რომ გარდაცვლილი ქმრები სწრაფად გამოეტირებინათ. გულმა მიგრძნო: ნამდვილად არ ღირდა სადილობისას რიგში მათზე წინ წავსულიყავი, ან დაღერღილი მარცვლეულით სავსე ის თასი ამეღო, რომლისთვისაც თვალი დაედგათ. როცა მობერებული პიჟონი მაგიდას მიუახლოვდა, კვებეკელებმა მოსიყვარულე მზერა შეავლეს და თითქმის ისევ ქალებად გადაიქცნენ. მასაც მეტი რა უნდოდა: იფხორებოდა და იბრიქებოდა, თან საკუთარ უხამსობას საეჭვო ჟესტებით წარმოაჩენდა – დროდადრო ტრუსს ხელს შეავლებდა ხოლმე, თითქოს სურდა დარწმუნებულიყო, რომ თავისი სამლუულა თოფი ისევ ადგილზე ჰქონდა. ორმოცდაათს გადაცილებული კვებეკელები კი ამ ენაწყლიანი და დაუდეგარი თანამოსაუბრით მეტად მოხიბლულები ჩანდნენ. მათ მომჭკნარ, მომჩვარულ სხეულებს ისევ მზის ხილვა სწყუროდათ. ეს ტიპი საკუთარ როლს კარგად თამაშობდა, ბებრუცუნებს ჩუმად ეჩურჩულებოდა, კუბურ ყაიდაზე მიმართავდა: „mi corazon“, „mi amor“[29]. რა თქმა უნდა, მათ შორის სხვა არაფერი მოხდებოდა, კაცს ისიც ეყოფოდა, მობერებულ საშოებს მძაფრი სურვილით კიდევ ერთხელ თუ შეათრთოლებდა. თუმცა ესეც საკმარისი იქნებოდა, რათა ქალებს შესანიშნავად გატარებული შვებულების შთაბეჭდილება დარჩენოდათ და კუბური კლუბი ნაცნობ-ახლობლებისთვის ერჩიათ. სულ ცოტა, კიდევ ოცი წელი მაინც ასე გაგრძელდებოდა. გონებაში პორნოფილმის სიუჟეტი მოვხაზე, სახელწოდებით: „მოხუცებმა აიწყვიტეს“. დასასვენებელ სასტუმროებს ორი ბანდა აკონტროლებდა, ერთში იტალიელი ბერიკაცები იყვნენ, მეორეში კი – კვებეკელი ბებრუცუნები. თითოეული მათგანი საბრძოლო ჯაჭვებითა და ყინულის სამტვრევებით იყო შეიარაღებული. შიშველ, გარუჯულ მოზარდებს ისინი ყველანაირად ხმარობდნენ და ამცირებდნენ. ბუნებრივია, ბოლოს „კლუბ მედის“ რომელიმე იახტაზე ერთმანეთს შეხვდებოდნენ. სისხლს მოწყურებული ბებრუცუნები ეკიპაჟის წევრებს მალევე გაუსწორდებოდნენ, ერთმანეთის მიყოლებით გააუპატიურებდნენ და ბორტიდან მოისროდნენ. ფილმი მოხუცების გრანდიოზული ორგიით

მთავრდებოდა, ამ დროს კი უსაჭო და უაფრებო გემი ტალღებს ჩრდილოეთ პოლუსისკენ მიაპობდა.

ბოლოს ვალერიც მოვიდა. თვალები და ტუჩები შეეღება, თეთრი, გამჭვირვალე, საკმაოდ მოკლე კაბა ჩაეცვა. ისევ საღერღელი ამეშალა. ჟან-ივს ბუფეტის სიახლოვეს მივაგენით. დასვენებული, გალაღებული, ოდნავ მიბნედილიც კი იყო – პირველი შთაბეჭდილებები აუღელვებლად გაგვიზიარა. სასტუმროს ნომერს ცუდი არ ეთქმოდა, მაგრამ ორგანიზებული გართობა, ცოტა არ იყოს, მომაბეზრებელი ჩანდა – თვითონ ხმის გამაძლიერებელთან იჯდა და ძლივს უძლებდა.

– საჭმელსაც არა უშავს, – დაამატა და მოხარშული ქათმის ნაჭერს ნაღვლიანად დახედა. თუმცა კი სადილობისას ყველა დამსვენებელი მადიანად ილუკმებოდა და ხანდახან რამდენიმე ულუფასაც იმატებდა ხოლმე. ხანდაზმულები მართლაც საოცარი მადით გამოირჩეოდნენ, ყველაფერს ერთიანად ნთქავდნენ. იფიქრებდი, მთელი ნაშუადღევის განმავლობაში წყლის სპორტით ერთობოდნენ, ან პლაჟის ფრენბურთს თამაშობდნენო.

– ჭამენ, ჭამენ... – უხალისოდ აღნიშნა ჟან-ივმა, – სხვა რა დარჩენიათ?

სადილის შემდეგ რაღაც წარმოდგენა გაიმართა, სადაც მაყურებლებს მონაწილეობის მიღება კიდევ ერთხელ სთხოვეს. ორმოცდაათს მიტანებულმა ქალმა კარაოკეში შეილას „Bang-bang“ იმღერა. მისი მხრიდან ეს საკმაოდ თამამი ნაბიჯი გახლდათ. აქა-იქ ტაშიც კი დაუკრეს. შოუში უმთავრესად თვითონ ორგანიზატორები მონაწილეობდნენ. ჟან-ივს კინაღამ ჩაეძინა. ვალერი კოქტეილს მშვიდად წრუპავდა. მეზობელ მაგიდას გადავხედე: ხალხი მოწყენილი ჩანდა, მაგრამ თითოეული ნომრის ბოლოს, ზრდილობის გამო, ტაშს მაინც უკრავდა. სამოგზაურო კლუბებზე გულის აცრუების მიზეზი ძნელი მისახვედრი არ უნდა ყოფილიყო – ამაზე თვალშისაცემი რაღა იქნებოდა. კლიენტურა, დიდწილად, ხანდაზმულებისა და ასაკში შესული ხალხისგან შედგებოდა, ბედნიერება – ყოველ შემთხვევაში, იმ ფორმით, რომლითაც ორგანიზატორები სთავაზობდნენ – მათთვის უკვე მიუწვდომელი გამხდარიყო. ვალერის, ჟან-ივს, გარკვეულწილად მეც „ნამდვილ ცხოვრებაში“ პროფესიული პასუხისმგებლობის ტვირთი

გვამძიმებდა. ჩვენ სერიოზული, ანგარიშგასაწევი თანამშრომლები ვიყავით, მხრებზე უამრავი საქმე და საზრუნავი გვაწვა, რომ აღარაფერი ვთქვა გადასახადებზე, ჯანმრთელობის პრობლემებსა და სხვა დანარჩენზე. მაგიდებთან მიმსხდარი დამსვენებლების უმრავლესობა ამავე დღეში იმყოფებოდა: ესენი საჯარო მოხელეები, მასწავლებლები, ექიმები, ინჟინრები, ბუღალტრები ან ის პენსიონერები იყვნენ, რომლებსაც ოდესღაც აღნიშნული პროფესიები ჰქონდათ. ვერ ვხვდებოდი, რატომ უნდა ეფიქრათ ორგანიზატორებს, რომ გაცნობის საღამოებსა თუ სიმღერის კონკურსებში დიდი ხალისით ჩავერთვებოდით. ვერ წარმომედგინა, ჩვენს ასაკსა და მდგომარეობაში, როგორ უნდა შეგვენარჩუნებინა ზეიმის განცდა. მათი ღონისძიებები თოთხმეტ წლამდე ბავშვებს თუ გაართობდა.

მინდოდა, ეს შეხედულებები ვალერისთვის გამეზიარებინა, მაგრამ ზუსტად ამ დროს ორგანიზატორმა საუბარი განაახლა – მიკროფონი პირთან ახლოს მიჰქონდა და საშინელი შხრიალი ისმოდა. ლაგაფისა თუ სულაც ლოორან ბაფის სტილში რაღაც იმპროვიზაციას ასრულებდა. ფეხებზე ლასტები წამოეცვა და ასე დადიოდა, უკან კი პინგვინად გადაცმული გოგო დაჰყვებოდა, რომელიც ყველა მის სიტყვაზე იცინოდა. წარმოდგენა ცეკვით დასრულდა. პირველი რიგიდან რამდენიმე კაცი წამოიზლაზნა და ზანტად შეტორტმანდა. ჩემ გვერდით ჟან-ივს მთქნარება მოერია და პირზე ხელი აიფარა.

– დისკოთეკაზეც ხომ არ შეგვევლო? – შემოგვთავაზა მან.

დარბაზში ორმოცდაათამდე კაცი მაინც იქნებოდა, მაგრამ, ორგანიზატორების გარდა, თითქმის არავინ ცეკვავდა. დიჯეი ტექნოსა და სალსას ერთმანეთს უნაცვლებდა. ბოლოს რამდენიმე წყვილმა, რომელიც შუახნის ქალებისა და კაცებისგან შედგებოდა, სალსას ცეკვა გაბედა. ლასტებიანი ორგანიზატორი წყვილებს შორის დადიოდა, ტაშს უკრავდა და ღრიალებდა:

– Caliente! Caliente!“[30] – როგორც მივხვდი, მათ ხელს უფრო უშლიდა, ვიდრე ამხნევებდა.

ბართან დავჯექი და პინაკოლადა შევუკვეთე. ორი კოქტეილის მერე ვალერიმ იდაყვი გამკრა, ჟან-ივზე მიმანიშნა და ყურში ჩამჩურჩულა:

– მგონი, უკეთესი იქნება, თუ დავტოვებთ.

ჟან-ივი ოცდაათს მიტანებულ ულამაზეს ქალს ესაუბრებოდა, რომელიც, სავარაუდოდ, იტალიელი უნდა ყოფილიყო. გვერდიგვერდ ისხდნენ, მხარი მხარს მიედოთ, სახე სახესთან მიეტანათ.

ცხელი, ნოტიო ღამე იდგა. ვალერიმ მკლავი გამიყარა. დისკოთეკის ხმები სივრცეში გაიფანტა. მხოლოდ რაციების ზუზუნი ისმოდა: დაცვა ტერიტორიის პერიმეტრს აკონტროლებდა. აუზს ჩავუარეთ და გეზი ოკეანისკენ ავიღეთ. პლაჟი სრულიად ცარიელი დაგვხვდა. რამდენიმე მეტრში ტალღები ნაპირს ნაზად ლოკავდნენ. ჩქამიც არსაიდან ისმოდა. როცა ბუნგალოში დავბრუნდით, ტანსაცმელი გავიხადე, წამოვწექი და ვალერის დაველოდე. კბილები გაიხეხა, კაბა გაიძრო და გვერდით მომიწვა. შიშველ სხეულზე მივეხუტე. ერთი ხელი ძუძუებზე დავადე, მეორე – მუცლის ქვემოთ ჩავუცურე. ისეთი, ისეთი სასიამოვნო იყო.

8.

ახლად გაღვიძებულმა აღმოვაჩინე, რომ საწოლში მარტო ვიწექი და თავი ოდნავ მტკიოდა. ბარბაცით წამოვდექი, სიგარეტს მოვუკიდე. ორიოდე ნაფაზის მერე ცოტა უკეთ გავხდი. შარვალი ამოვიცვი და ტერასაზე გავედი, რომელიც ქვიშას დაეფარა – ღამით ქარი თუ ამოვარდნილიყო. ბოლომდე არც კი გათენებულიყო. ღრუბლიანი ცა მოჩანდა. ზღვისკენ დავეშვი, რამდენიმე მეტრი გავიარე და ვალერი დავინახე. პირდაპირ ტალღებში ჩაყვინთა, მკლავი რამდენჯერმე მოუსვა, ზედაპირზე ამოვიდა და ისევ ჩაყვინთა.

შევჩერდი, სიგარეტი გავაბოლე. საკმაოდ გრილი ქარი ქროდა, ვერ გადამეწყვიტა, მებანავა თუ არა. ვალერი შემობრუნდა. როგორც კი დამინახა, ხელი დამიქნია და დამიყვირა:

– მოდი, შემოდი!

ამ დროს მზემ ღრუბლებიდან გამოანათა და მისი შუქი სხეულზე დაეღვარა. სხივების ათინათი მკერდსა და თეძოებზე აუთამაშდა, თმასა და ბოქვენის ბალანზე ზღვის ქაფი აუბრწყინდა. რამდენიმე წამით ადგილზე გავშეშდი, მივხვდი,

ამ სურათს ვერასდროს დავივიწყებდი. იმგვარი ხატება გახლდათ, კაცს სიკვდილისწინა წამებში თითქოსდა თვალწინ რომ ჩაუვლის ხოლმე.

ნამწვმა თითები დამწვა. ქვიშაზე დავაგდე, ტანსაცმელი გავიხადე და ზღვისკენ წავედი. გრილი, ძალიან მარილიანი წყალი იყო, უკვდავებისა გეგონებოდა. წყლის ზედაპირზე მზის ზოლი ბრწყინავდა, პირდაპირ ჰორიზონტამდე გადაჭიმულიყო. ჩავისუნთქე და მზეში თავით გადავეშვი.

მოგვიანებით პირსახოცებში გავეხვიეთ და ვუყურებდით, როგორ თენდებოდა ოკეანის თავზე. ღრუბლები თანდათან იფანტებოდა, დღის ნათელი წყლისა და მიწის სულ უფრო დიდ ნაწილს ფარავდა. დილაობით ზოგჯერ ყველაფერი რა მარტივად ჩანს ხოლმე. ვალერიმ პირსახოცი მოიშორა და მთელი სხეულით მზეს მიეფიცხა.

– ჩაცმის სურვილიც არა მაქვს, – მითხრა მან.

– სულ ცოტა მაინც, – გავბედე და ვურჩიე.

რომელიღაც ფრინველი დაბლა-დაბლა დანარნარებდა, ფრთებით წყლის ზედაპირს ეხებოდა.

– ცურვა მიყვარს, სექსი მიყვარს, – განაგრძო ვალერიმ, – ცეკვა კი არ მიყვარს. გართობა არ შემიძლია. თავყრილობები და წვეულებები ყოველთვის მძულდა. აბა, ეს ნორმალურია?

დიდხანს ვყოყმანობდი, სანამ ვუპასუხებდი. ბოლოს ვუთხარი:

– არ ვიცი, მხოლოდ ის ვიცი, რომ ზუსტად შენნაირი ვარ.

სასაუზმოდ ცოტა ვინმე თუ გამოსულიყო, თუმცა ჟან-ივი უკვე მაგიდასთან იჯდა, წინ ყავის ფინჯანი დაედგა და სიგარეტს აბოლებდა. გაუპარსავი იყო, გამოუძინებელს ჰგავდა. ხელი დაგვიქნია. მივედით და მაგიდას მივუსხედით.

– აბა, როგორი დრო გაატარე იმ იტალიელ ქალთან? – ჰკითხა ვალერიმ და ერბოკვერცხს ეცა.

– ვერც ვერანაირი. მოყოლა დაიწყო, მარკეტინგის სფეროში ვმუშაობო, საყვარელს ვეჩხუბე და მარტო სწორედ ამიტომ ვმოგზაურობო. ყელში ამომივიდა და დასაძინებლად წავედი.

– დამლაგებლები უნდა სცადო...

ყურებამდე გაგვიღიმა და ნამწვი საფერფლეში ჩაასრისა.

– დღეს რას ვაკეთებთ? – ვიკითხე მე, – იმის თქმა მინდა, რომ... ეს ხომ აღმოჩენებით სავსე მოგზაურობა უნდა იყოს.

– აბა, რა... ყოველ შემთხვევაში, ნაწილობრივ მაინც, – ჟან-ივმა ყურები ჩამოყარა, – დრო არ გვქონდა და ბევრი ვერაფერი მოვასწარით. სოციალისტურ ქვეყანასთან საქმიანი ურთიერთობა პირველად მაქვს. ასეთ ქვეყნებში ბოლო წუთს რაიმეს გაკეთება საკმაოდ რთული ყოფილა. ერთი სიტყვით, შუადღით რაღაც სანახაობაა დელფინებით... – ორიოდე წამით დაყოვნდა და დააზუსტა, – თუ სწორად გავიგე, დელფინების მონაწილეობით წარმოდგენა უნდა გაიმართოს, მერე კი მათთან ერთად გავცურავთ. ალბათ ზურგებზე შევასხდებით და რამე.

– ვიცი, ვიცი, – ჩაერია ვალერი, – სრული უაზრობაა. დელფინებს ალერსიან, გულთბილ არსებებად თვლიან, სინამდვილეში კი, ამაში სიმართლის მარცვალიც არ არის. ისინი მკაცრი იერარქიული სისტემის მქონე ჯგუფებად იყოფიან, რომლებსაც მამრები მეთაურობენ: საკმაოდ აგრესიულები არიან და ხშირად ერთმანეთს სამკვდრო-სასიცოცხლოდაც ერკინებიან. ერთადერთხელ ვცადე დელფინების გვერდით ცურვა და მაშინაც დედალმა მიკბინა.

– კარგი, დამშვიდდი, – ჟან-ივმა მის დასაწყნარებლად ხელები ასწია, – ასეა თუ ისე, შუადღით დელფინებს მხოლოდ მსურველები ნახავენ. ხვალ და ზეგ ბარაკოაში ორდღიანი ექსკურსიაა. მგონი ცუდი არ უნდა იყოს – რა ვიცი, იმედი მაქვს. მერე კი... – მცირე ხნით დაფიქრდა, – მერე არც არაფერია. აი, სულ ეს არის. ჰო, ბოლო დღეს, გამგზავრებამდე, ლანგუსტებით ვისაუზმებთ და სანტიაგოს სასაფლაოს მოვინახულებთ.

ამ განცხადებას დუმილით ვუპასუხეთ.

– რა ვთქვა... – განაგრძო ნერვებმოშლილმა, – მგონი, კუბაზე ჩავფლავდით და ეგ არის, – ცოტა ხნით დაფიქრდა და მოგვიბრუნდა, – სხვათა შორის, შთაბეჭდილება მრჩება, რომ ამ საკურორტო კომპლექსში რაღაც ისე ვერ უნდა იყოს. გუშინდელ დისკოთეკაზე ვერ შევნიშნე, რომ ხალხს ერთმანეთის გაცნობა დაეწყო, თვით ახალგაზრდებსაც კი, – რამდენიმე წამით ისევ დადუმდა, – Ecco[31], – დაასკვნა და

ხელი აიქნია.

– მართალი იყო ის სოციოლოგი, – ფიქრიანად ჩაილაპარაკა ვალერიმ.

– რომელი სოციოლოგი?

– ლაგარიგი, ქცევის სოციოლოგი. სწორად თქვა, კარგა ხანია, „გარუჯულების“ ხანაში აღარ ვცხოვრობთო.

ჟან-ივმა ყავის ბოლო ყლუპი მოსვა და თავი ნაღვლიანად დაუქნია. ხმაში ზიზღი შეეპარა:

– აბა, რას წარმოვიდგენდი, რომ ის დღე დადგებოდა, როცა „გარუჯულების“ ხანა მომენატრებოდა.

სანამ პლაჟამდე მივაღწევდით, უხარისხო ხელნაკეთი ნივთების გამყიდველთა რამდენიმე იერიში მოვიგერიეთ. რთული არ ყოფილა – არც ძალიან ბევრნი იყვნენ და არც თავს გაბეზრებდნენ. თუ გაუღიმებდი და ხელს დანანებით გააქნევდი, მაშინვე დაგეხსნებოდნენ. კუბელებს უფლება ჰქონდათ, დღისით კლუბის პლაჟით ესარგებლათ.

– გასაყიდი ბევრი არაფერი აქვთ, – ამიხსნა ვალერიმ, – თუმცა ყველა ღონეს ხმარობენ, რომ რამე გააწყონ.

როგორც ჩანდა, ამ ქვეყანაში ხელფასით ცხოვრებას ვერავინ ახერხებდა. გამართულად არაფერი მუშაობდა: მანქანებისთვის ბენზინი არ იშოვებოდა, დაზგებისთვის – სათადარიგო ნაწილები. სოფლებში მოგზაურობისას აქაურობა აგრარულ უტოპიად მოგეჩვენებოდათ: გლეხები, რომლებიც მიწას ხარებშებმული გუთნებით ამუშავებდნენ, გადაადგილებისთვის ფაეტონებს იყენებდნენ... არა, ეს არც უტოპია გახლდათ და არც ეკოლოგიური ნაკრძალი, იმ ქვეყნის ყოველდღიურობა იყო, რომელიც ინდუსტრიულ ეპოქას ჩამორჩენოდა. კუბა ზოგიერთი სასოფლო-სამეურნეო პროდუქტის ექსპორტს ჯერ კიდევ ახორციელებდა, ყავას, კაკაოს, შაქრის ლერწამს ყიდდა, მაგრამ ადგილობრივი სამრეწველო წარმოება თითქმის ნულს გასთანაბრებოდა. ყველაზე ელემენტარულ ნივთებსაც კი ვერსად იშოვიდით, მაგალითად, საპონს, ქაღალდს, კალამს. კარგად მხოლოდ ის მაღაზიები მოემარაგებინათ, რომლის დახლებზეც იმპორტული პროდუქცია იდო და ყველაფერი დოლარებზე იყიდებოდა.

კუბელები თავის გატანას ტურიზმის ბიზნესიდან მიღებული დამატებითი შემოსავლით ახერხებდნენ. ყველაზე კარგ მდგომარეობაში ისინი იყვნენ, რომლებიც უშუალოდ ამ სფეროში მუშაობდნენ, დანარჩენები დოლარების შოვნას სხვადასხვაგვარი მომსახურებითა და ვაჭრობით ცდილობდნენ.

ქვიშაზე გავწექი და დავფიქრდი. იმ შავტუხა კაცებისა და ქალებისთვის, ტურისტთა ჯგუფებს შორის რომ ირეოდნენ, მხოლოდ მოსიარულე საფულეები ვიყავით და მეტი არაფერი – ამ მხრივ, თავის მოტყუება არ ღირდა. მესამე სამყაროს ქვეყნებში ხომ სწორედ ასე ფიქრობდნენ. კუბაში განსაკუთრებულად თვალშისაცემი სამრეწველო ნაწარმის ნაკლებობა იყო. მე თვითონ მრეწველობაში სრულიად არაკომპეტენტური გახლდით. ინფორმაციის – ანუ არც არაფრის – ეპოქას ბოლომდე მოვრგებოდი და შევგუებოდი. ჩემი არ იყოს, ვალერიმაც და ჟან-ივმაც მხოლოდ ინფორმაციისა და კაპიტალის გამოყენება იცოდნენ. ისინი ამას გონივრულად აკეთებდნენ და ვიღაც-ვიღაცეებს კონკურენციას უწევდნენ, მე კი უფრო რუტინულად და ბიუროკრატიულად ვმოქმედებდი. მიუხედავად ამისა, არცერთ ჩვენგანს და ჩემს არცერთ ნაცნობს, ვთქვათ, უცხო სახელმწიფოს მიერ ბლოკადის გამოცხადების შემთხვევაში, სამრეწველო პროდუქციის გამოშვება არ შეგვეძლო. წარმოდგენაც არ გვქონდა ლითონების გადნობასა და დეტალების დამზადებაზე, პლასტმასის თერმულ დამუშავებაზე. აღარაფერს ვამბობ უფრო თანამედროვე რამეებზე: ოპტიკურ ბოჭკოებსა თუ მიკროპროცესორებზე. ჩვენ იმ ნივთებისგან შემდგარ სამყაროში ვცხოვრობდით, რომელთა შესახებაც საერთოდ არაფერი ვიცოდით: არც დამზადების წესი, არც ამისთვის აუცილებელი პირობები. ამ მიგნებამ საერთოდ შემშალა, შეშფოთებულმა მიმოვიხედე: პირსახოცი, მზის სათვალე, მზისგან დამცავი კრემი, ჯიბის წიგნად გამოცემული მილან კუნდერას რომანი. ბამბა, შუშა, ქაღალდი: როგორი დახვეწილი დანადგარები, ურთულესი სისტემები იყო საჭირო მათ საწარმოებლად! თუნდაც ვალერის საცურაო კოსტიუმი ამეღო – მისი დამზადების პროცესს ხომ ვერასდროს ჩავწვდებოდი: 80% ლატექსი, 20% პოლიურეთანი. ლიფში ორი თითი ჩავუცურე. სინთეტიკური ბოჭკოების ქვეშ ცოცხალი სხეული თრთოდა. თითები უფრო ღრმად ჩავყავი და ვიგრძენი, როგორ გაუმკვრივდა ძუძუსთავი. აი, ეს ნამდვილად შემეძლო,

ამის კეთება კარგად ვიცოდი. მზე სულ უფრო დაუნდობლად აჭერდა. წყალში შესვლისთანავე ვალერიმ ბიკინი გაიძრო, ფეხები წელზე შემომხვია და ზურგზე გადაწვა. ნაპრალი უკვე გადახსნოდა. მოხერხებულად შევუდე, მერე კი ტალღების რიტმში ვარხევდი – სხვა რა უნდა მექნა. ზუსტად იმ დროს გავჩერდი, როცა უნდა გამეთავებინა. წყლიდან გამოვედით და გასაშრობად მზის გულზე დავწექით.

გვერდით წყვილმა ჩაგვიარა: მაღალ ზანგს თეთრზე თეთრი გოგო ახლდა, რომელსაც ნერვული სახე და ძალიან მოკლედ შეჭრილი თმა ჰქონდა. ლაპარაკისას ბიჭს სახეში შესცქეროდა, ხმამაღლა ხარხარებდა. ნამდვილად ამერიკელი იქნებოდა, „ნიუ-იორკ თაიმსის“ ჟურნალისტი ან ვინმე ასეთი. თუ კარგად დააკვირდებოდით, ამ პლაჟზე საკმაოდ ბევრ შერეულ წყვილს აღმოაჩენდით. ოდნავ მოშორებით მაღალ-მაღალი, გვარიანად ჩასუქებული, ცხვირში მოდუდღუნე ორი ქერა ტიპი რაღაცაზე იცინოდა და ორ დიდებულ, სპილენძისფერკანიან გოგოს ელაზღანდარავებოდა.

– სასტუმროში მათი მიყვანის უფლება არა აქვთ, – მითხრა ვალერიმ, როცა ჩემი მზერა შენიშნა, – ისე, უახლოეს სოფელში ოთახებს კი აქირავებენ.

– მეგონა, რომ ამერიკელებს კუბაზე ჩამოსვლა არ შეეძლოთ.

– არც შეუძლიათ, მაგრამ მექსიკიდან ან კანადიდან მაინც ჩამოდიან. გაცეცხლებულები არიან, კუბა რომ დაკარგეს. მესმის კიდეც მათი... – ფიქრიანად ჩაილაპარაკა, – თუ დედამიწის ზურგზე სექსუალური ტურიზმი ვინმეს სჭირდება, ესენი პირველები არიან. დღესდღეობით ამერიკული ფირმები დაბლოკილია, ინვესტირება მათ კატეგორიულად აკრძალული აქვთ. ნებისმიერ შემთხვევაში, კუბა ისევ კაპიტალისტური გახდება – ეს მხოლოდ რამდენიმე წლის ამბავია, მაგრამ მანამდე ევროპელებისთვის ყველა გზა ხსნილია. აი, ამიტომ არ თმობს „ავრორა“ ამ საკურორტო კომპლექსს, მიუხედავად იმისა, რომ ახლა მისი საქმე ძალიან ცუდადაა: კონკურენტებზე უპირატესობა სწორედ ასეთ დროს უნდა მოიპოვო. ანტილი-კარიბის ზონაში კუბა მართლაც უნიკალურ შესაძლებლობას გვთავაზობს.

მცირე ხნით დადუმდა, მერე კი ხალისიანად დაამატა:

– აი, ასე ვსაუბრობთ პროფესიულ წრეში... გლობალური

ეკონომიკის სამყაროში.

9.

ბარაკოასკენ მიკროავტობუსი დილის რვა საათზე გადიოდა. თავი თხუთმეტამდე დამსვენებელს მოეყარა. ერთმანეთის გაცნობა უკვე მოესწროთ და ახლა დელფინების გაუთავებელ ხოტბა-დიდებაში იყვნენ. პენსიონერების (უმრავლესობას რომ წარმოადგენდნენ), ორი ლოგოპედის, რომლებიც შვებულებას ერთად ატარებდნენ და სტუდენტთა წყვილის აღფრთოვანება, ბუნებრივია, განსხვავებული ლექსიკური საშუალებებით გამოიხატებოდა, თუმცა ყველაფერი ერთ აზრამდე მიდიოდა: სრულიად განუმეორებელი სანახაობა ენახათ.

მერე კლუბის დახასიათებას შეუდგნენ. ჟან-ივს გადავხედე: მიკროავტობუსის შუა ნაწილში მარტო იჯდა, გვერდით, ცარიელ სკამზე კალამი და უბის წიგნაკი დაედო. წელში მოხრილს თვალები მიელულა და ერთიანად სმენად ქცეულიყო. აშკარად იმის იმედი ჰქონდა, რომ შთაბეჭდილებებისა და სასარგებლო დაკვირვებების ბარაქიან მოსავალს სწორედ ახლა აიღებდა.

კლუბის შეფასებისას ტურისტებს შორის სრული თანხმობა სუფევდა. ორგანიზატორები „კაი ტიპებად“ მიაჩნდათ, ღონისძიებები კი უინტერესო ეჩვენებოდათ. ოთახები კარგი იყო, გარდა იმეებისა, რომლებიც ხმის გამაძლიერებლებთან ახლოს მდებარეობდა – იქ ყოველთვის საშინელი ხმაური იდგა. კვებასაც არა უშავდა რა.

დამსწრეებიდან დილის გამამხნევებელი ვარჯიშებით, აერობიკით, სალსათი თუ ესპანურის გაკვეთილებით გატაცებული არავინ გახლდათ. საბოლოო ჯამში, ყველაზე მეტად მაინც პლაჟი მოსწონდათ, მით უფრო, რომ იქ სიმშვიდე იყო. „გართობა და მუსიკა, უმთავრესად, თავსმოხვეულად აღიქმება“, – ჩაიწერა ჟან-ივმა უბის წიგნაკში.

ბუნგალოები საყოველთაო მოწონებას იმსახურებდა, თან დისკოთეკიდან მოშორებითაც მდებარეობდა.

– მომავალ ჯერზე ბუნგალოს მოვითხოვთ! – ხმამაღლა განაცხადა ერთმა ჯმუხმა პენსიონერმა, რომელიც მეტად

მხნედ და ხალისიანად გამოიყურებოდა – აშკარად ბრძანებების გაცემას იყო ნაჩვევი. როგორც აღმოჩნდა, წარსულში მართლაც ბორდოს ღვინოების რეალიზაცია ებარა. მას სტუდენტებიც დაეთანხმნენ. „დისკოთეკა არავის სჭირდება“, – ჩაიჩიშნა ჟან-ივმა, თან ნაღვლიანად ფიქრობდა, რამდენი ინვესტიცია, რამდენი ფულია წყალში გადაყრილიო.

კაიო-საეტიას გადასახვევიდან გზა უფრო და უფრო გაუარესდა. ოკრობოკრო და ორმოებიანი გახდა – ზოგჯერ მთელ სიგანეზეც კი. მძღოლი იძულებული იყო, მათთვის გამუდმებით გვერდი აექცია, ჰოდა, ჩვენც ვირყეოდით, აქეთ-იქით ვქანაობდით. ხალხი იცინოდა და თითოეულ ორმოს წივილ-კივილით ხვდებოდა.

– შესაფერისები შეყრილან, – მიჩურჩულა ვალერიმ, – „აღმოჩენები“ იმით არის კარგი, რომ როგორ აუტანელ პირობებშიც არ უნდა მოხვდნენ დამსვენებლები, ამას მაინც თავგადასავლის ნაწილად აღიქვამენ. აი, აქ კი შეცდომაა დაშვებული: ასეთ გზაზე ჯიპებია საჭირო.

მოაში შესვლამდე მძღოლმა მარცხნივ მოუხვია, რათა ვეება ორმოსთვის გვერდი აექცია. მანქანა ერთი შეძაგძაგდა და თხრილში ჩაეფლო. მძღოლმა დაქოქვა სცადა: ბორბლები მორუხო ტალახში დატრიალდა, მიკროავტობუსი კი ადგილიდან არ დაიძრა. ის არ ეშვებოდა, ქოქავდა და ქოქავდა, მაგრამ ამაოდ.

– ჰოოოო, – თქვა ღვინით მოვაჭრემ მხიარული იერით, თან გულზე ხელი დაიკრიფა, – ჩასვლა და მიწოლაა საჭირო.

მანქანიდან გადმოვედით. თვალწინ უზარმაზარი ველი, მორუხოდ შემხმარი ტალახით დაფარული, შემზარავად დამსკდარი მიწა გადაგვეშალა. დამყაყებული ჭაობების ირგვლივ, რომლებშიც შავი წყალი იდგა, მაღალ-მაღალი, გამომშრალ-გამომხმარი, მოთეთრო მცენარეები ამოზრდილიყო. პეიზაჟის სიღრმეში მუქი აგურით ნაშენი, გიგანტური ქარხანა მოჩანდა. მისი ორი საკვამურიდან სქელი კვამლის ბოლქვები ამოდიოდა. ქარხნიდან უშველებელი, ჟანგმოდებული, მიგრეხილ-მოგრეხილი მილები გამოშვერილიყო, რომლებიც ველის შუაგულში იკარგებოდა. გზისპირას ლითონის პანო აღემართათ, სადაც ჩე გევარა მშრომელებს საწარმოო ძალების რევოლუციური

განვითარებისკენ მოუწოდებდა – მასაც ჟანგი მოსდებოდა. ჰაერში გულისამრევი სუნი ტრიალებდა, ალბათ ტალახს ასდიოდა, ან ჭაობებიდან ამოდიოდა.

თხრილი არც ისეთი ღრმა აღმოჩნდა. ერთობლივი ძალით მიკროავტობუსი იოლად დავძარით. ტრანსპორტში ასვლისას ყველა ერთმანეთს ულოცავდა. მოგვიანებით რესტორანში ვისადილეთ, სადაც ზღვის ნობათი მოგვართვეს. საგონებელში ჩავარდნილი ჟან-ივი უბის წიგნაკს ჩასცქეროდა. საჭმლისთვის პირიც არ დაუკარებია.

– რაც შეეხება „აღმოჩენებს“, მგონი, ყველაფერი აეწყო, – დაასკვნა ხანგრძლივი ფიქრის შემდეგ, – კლუბებს კი, არ ვიცი, რა ვუშველო.

ვალერი მშვიდად შესცქეროდა და ცივ ყავას წრუპავდა. სახეზე ეწერა, რომ ყველაფერი ფეხებზე ეკიდა.

– რა თქმა უნდა, ორგანიზატორების ჯგუფის დათხოვაც შეიძლება, სახელფასო თანხასაც დავზოგავთ, – განაგრძო ჟან-ივმა.

– ეს უკვე კარგია.

– ზედმეტად რადიკალური ნაბიჯი ხომ არ იქნება? – შეფიქრიანდა ის.

– არ იდარდო. საკურორტო კომპლექსის ორგანიზატორობა ახალგაზრდებისთვის შესაფერისი საქმიანობა მაინც არ არის. აქ ისინი მხოლოდ შტერდებიან და უსაქმურობას ეჩვევიან, თან ამ ყველაფერს არც რაიმე აზრი აქვს. საბოლოოდ იმას თუ მიაღწევენ, რომ საკურორტო კომპლექსის დირექტორები ან ტელეწამყვანები გახდნენ.

– კარგი, მაშ, სახელფასო თანხას შევამცირებ. აქვე შევნიშნავ, რომ ამ ხალხს საკმაოდ ცოტას უხდიან. ისე კი, არა მგონია, გერმანულ კლუბებთან კონკურენციისთვის მხოლოდ ეს ნაბიჯი საკმარისი აღმოჩნდეს. ამ საღამოს კომპიუტერში ყველაფერს დავაჯამებ, მაგრამ დიდად არც ამისი მჯერა.

ვალერიმ თავი გულგრილად დაუქნია, თითქოს უნდოდა, ეთქვა, მიდი, დააჯამე, შენი რა მიდისო. მისმა უდარდელობამ, ცოტა არ იყოს, მეც გამაოგნა. მართალია, იმ დღეებში სექსს გადავყევით და სექსი, როგორც ცნობილია, ადამიანს

ამშვიდებს: ყველა საქმე და საზრუნავი ნაკლებად მნიშვნელოვანი ხდება. აი, ჟან-ივი კი ისე გამოიყურებოდა, რომ აშკარად ერთი სული ჰქონდა, კომპიუტერს მივარდნოდა. გავიფიქრე, მძღოლს საბარგულიდან ლეპტოპის ამოღებას სთხოვს-მეთქი.

– ნუ დარდობ, გამოსავალს ვიპოვით, – უთხრა ვალერიმ და მხარზე ხელი მეგობრულად წამოარტყა. როგორც ჩანს, კაცი საგრძნობლად დაწყნარდა და მიკროავტობუსში თავის ადგილს მშვიდად დაუბრუნდა.

დარჩენილი გზის გავლისას მგზავრები, ძირითადად, მოგზაურობის საბოლოო მიზანზე – ბარაკოას მონახულებაზე საუბრობდნენ. როგორც ჩანდა, ქალაქის შესახებ უკვე ყველაფერი იცოდნენ. 1492 წლის 28 ოქტომბერს ქრისტეფორე კოლუმბს ამ ყურეში ღუზა ჩაუშვია და მისი იდეალურად წრიული ფორმით მეტად მოხიბლულა. „ერთ-ერთი ულამაზესი რამაა, რაც ადამიანის თვალმა შეიძლება ნახოს“, – ჩაუნიშნავს გემის ჟურნალში. იმხანად ამ ადგილებში მხოლოდ ტაინოს ტომის ინდიელები ცხოვრობდნენ. 1511 წელს დიეგო ველასკესს ბარაკოა დაუარსებია – პირველი ესპანური ქალაქი ამერიკაში. ოთხ საუკუნეზე მეტი ისე გასულა, რომ იგი კუნძულის დანარჩენი ნაწილისგან მოწყვეტილი ყოფილა: მხოლოდ გემებით თუ უდგებოდნენ. 1963 წელს ფაროლას ვიადუკის აგების შედეგად კი შესაძლებელი გამხდარა, რომ გზა გუანტანამოსკენაც გაგრძელებულიყო.

ოთხი საათი იწყებოდა, როცა ჩავედით. ქალაქი იმ ყურის ირგვლივ გაწოლილიყო, რომელსაც მართლაც იდეალურად წრიული ფორმა ჰქონდა. ჯგუფი კმაყოფილებას ვერ მალავდა, აღფრთოვანების გამომხატველ შეძახილებს არ იშურებდა. აღმოჩენებისა და მოგზაურობის მოყვარულებს ხომ უმთავრესად იმაში დარწმუნება სურთ, რაც გზამკვლევებში ამოუკითხავთ. ასეთ კლიენტებზე უნდა იოცნებო: ბარაკოამ, რომელიც „მიშლენში“ ერთადერთი მოკრძალებული ვარსკვლავით აღენიშნათ, მათ იმედი არ გაუცრუა. ძველ ესპანურ ციხე-კოშკში განთავსებული სასტუმრო „El Castillo“ ქალაქს მაღლიდან დაჰყურებდა. ზემოდან მშვენიერი ხედი იშლებოდა, თუმცა არც ისეთი, რომლის მსგავსსაც ბევრ სხვა ქალაქში ვერ ნახავდით. სინამდვილეში, დიდი ვერაფერი ადგილი იყო, უბადრუკი მოშავო-მორუხო კორპუსებით,

რომლებიც დაუსახლებელი გეგონებოდათ. მე და ვალერიმ აუზის სიახლოვეს დარჩენა ვარჩიეთ. სასტუმროში ოცდაათი ნომერი იყო და ყველა მათგანში ჩრდილოევროპელი ტურისტები ცხოვრობდნენ, რომლებიც, სავარაუდოდ, ერთადერთი მიზნით ჩამოსულიყვნენ. თავიდან ორმოცს მიტანებული, ორი ჩასუქებული ინგლისელი ქალი შევნიშნე – ერთს სათვალე ეკეთა. მათ ორი მეტისი დარდიმანდი ახლდათ – ასე, ოციდან ოცდახუთ წლამდე. ჩანდა, რომ ახალგაზრდები სულ მცირე უხერხულობასაც არ გრძნობდნენ, მსუქანებს ელაქლაქებოდნენ და ელაზღანდარავებოდნენ, ხელს ხან ხელზე წაავლებდნენ, ხან წელზე შემოჰხვევდნენ ხოლმე. ვერა, ასეთ სამუშაოს ვერაფრით შევასრულებდი. საკუთარ თავს ვეკითხებოდი, ნეტავ რა ხრიკებს მიმართავენ, ვისზე ან რაზე ფიქრობენ, ერექცია რომ შეინარჩუნონ-მეთქი. ცოტა ხანში ინგლისელები ნომრებში ავიდნენ, ამ ტიპებმა კი საუბარი აუზის პირას განაგრძეს. ადამიანთა მოდგმის მიმართ მეტი ინტერესი რომ მქონოდა, მათ აუცილებლად გამოველაპარაკებოდი და რაღაც-რაღაცეებს გავარკვევდი. ალბათ სწორად დანძრევაც საკმარისი უნდა ყოფილიყო, რათა ერექცია მექანიკურად გამოგეწვია. ამ საკითხში სხეულით მოვაჭრე კაცების ბიოგრაფიების წაკითხვა კი გამარკვევდა, მაგრამ თან მხოლოდ „პოზიტივიზმის ზოგადი მიმოხილვა“ მქონდა. აი, ამ ქვეთავს ვფურცლავდი: „სახალხო პოლიტიკა, რომელიც მუდამ სოციალურ საკითხებს უტრიალებს, უპირველეს ყოვლისა, მორალური უნდა გახდეს“, როცა ერთი გერმანელი გოგო შევნიშნე, ნომრიდან ბრგე ზანგთან ერთად რომ გამოდიოდა. მართლაც სტანდარტული გერმანელი გოგო იყო – ისეთი, როგორსაც წარმოვიდგენთ ხოლმე: გრძელი, ქერა თმით, ცისფერი თვალებით, მკვრივი სხეულითა და დიდი ძუძუებით. ასეთი ტიპი ძალიან მიმზიდველია, უბედურება ისაა, რომ მისი სილამაზე დროს ვერ უძლებს, ოცდაათი წლიდან კი ათასი რამე ელის: ლიპოსაქცია, სილიკონის ჩადგმა და რა აღარ. არა, ახლა ყველაფერი შესანიშნავად იყო, გოგო მართლაც ამაღელვებლად გამოიყურებოდა – მის პარტნიორს მაგრად გამართლებოდა. საკუთარ თავს ვეკითხებოდი, ნეტავ ესეც იმდენს იხდის თუ არა, რამდენსაც ინგლისელი ქალები, ან საერთოდ, კაცებისათვისაც იგივე ტარიფია თუ არა, რაც ქალებისთვის-მეთქი. აქაც ჩაძიება, კითხვების დასმა იყო საჭირო. ამ ყველაფერმა ისედაც ძალიან დამღალა და ნომერში ასვლა გადავწყვიტე. კოქტეილი შევუკვეთე, რომელსაც

აივანზე ნელ-ნელა ვწრუპავდი. ვალერი მზეზე ირუჯებოდა, დროდადრო კი აუზში ჩადიოდა ხოლმე. წამოსაწოლად ოთახში რომ ვბრუნდებოდი, დავინახე, იმ გერმანელ გოგოსთან საუბარი გაება.

ექვსი ხდებოდა, როცა ნომერში ამოვიდა და დამხედა. გადაშლილ წიგნზე ჩამძინებოდა. საცურაო კოსტუმი გაიხადა, შხაპი მიიღო და მომიბრუნდა. ტანზე პირსახოცი შემოეხვია, თმა ოდნავ დასველებოდა.

– ალბათ იტყვი, რას აიხირაო, ავდექი და იმ გერმანელ გოგოს ვკითხე, რა აქვთ ზანგებს ისეთი, რაც თეთრებს არა აქვთ-მეთქი. მართლაც თვალშისაცემია: თეთრ ქალებს აფრიკელ კაცებთან დაწოლა ურჩევნიათ, თეთრ კაცებს – აზიელ ქალებთან. უნდა ვიცოდე, რატომ – ეს ჩემი საქმიანობისთვის მნიშვნელოვანია.

– ისეთი თეთრი კაცებიც ხომ არიან, ვისაც ზანგი ქალები მოსწონს?

– საკმაოდ იშვიათად. სექსუალური ტურიზმი – სიმართლე რომ ვთქვათ, ზოგადად, ტურიზმი – აფრიკაში გაცილებით ნაკლებად განვითარებულია, ვიდრე აზიაში.

– რა გიპასუხა?

– კლასიკური პასუხი გამცა: ზანგები ლაღები და უდარდელები, ამავე დროს ძალიან მამაკაცურები არიან, მათთვის სიცოცხლე ზეიმია, თავდავიწყებამდე გართობა და მხიარულება იციან, ურთიერთობისას კი არანაირ სირთულეს არ აწყდებიო.

გერმანელ გოგოს უდავოდ ბანალური პასუხი გაეცა, თუმცა მასში გამართული თეორიის მონახაზი იკვეთებოდა: საბოლოო ჯამში, თეთრები დაკომპლექსებული ზანგები იყვნენ, რომლებიც დაკარგული სექსუალური უშუალობის დაბრუნებას ცდილობდნენ. ცხადია, ეს სულაც არ ხსნიდა იმ იდუმალ მიმზიდველობას, აზიელ ქალებს ყველასგან რომ გამოარჩევდა და არც იმ პრესტიჟს, რითაც ცენტრალურ თუ სამხრეთ აფრიკაში, ყველა მონაცემის მიხედვით, თეთრი კაცები სარგებლობდნენ. ჰოდა, მეც უფრო რთული და უფრო საეჭვო თეორია ჩამოვაყალიბე: მოკლედ, თეთრებს გარუჯვა და ზანგების ცეკვების სწავლა სურდათ, ზანგებს კი – კანის გაფერმკრთალება და თმის გასწორება. მთელი კაცობრიობა ინსტინქტურად მიილტვოდა მეტისობისკენ, საყოველთაო

განურჩევლობისკენ და ამისთვის, პირველ რიგში, ისეთ ელემენტარულ საშუალებას იყენებდა, როგორიც სექსი იყო. ეს პროცესი ბოლომდე ერთადერთ ადამიანს – მაიკლ ჯექსონს მიეყვანა: ის აღარც შავკანიანი იყო და აღარც თეთრკანიანი, აღარც მოხუცი და აღარც ახალგაზრდა, გარკვეული აზრით კი – აღარც კაცი და აღარც ქალი. მისი ინტიმური ცხოვრების ნათლად წარმოდგენა არავის შეეძლო. ის ჩვეულებრივი ადამიანური კატეგორიების ჩარჩოებიდან გასულიყო. აი, რატომ უნდა ქცეულიყო იგი ვარსკვლავად, უდიდეს ვარსკვლავად – სულაც უპირველესად მსოფლიოს ისტორიაში. ყველა დანარჩენი: რუდოლფ ვალენტინო, გრეტა გარბო, მარლენ დიტრიხი, მერლინ მონრო, ჯეიმს დინი, ჰემფრი ბოგარტი – ნიჭიერი მსახიობები იყვნენ, ისინი მხოლოდ ადამიანურ მდგომარეობას განასახიერებდნენ, მას ესთეტიკურად გადმოსცემდნენ. მაიკლ ჯექსონმა კი პირველმა სცადა, რომ უფრო შორს წასულიყო.

მომხიბლავი თეორია გახლდათ და ვალერი ყურადღებით მისმენდა. აი, მე კი ბოლომდე დარწმუნებული სულაც არ ვიყავი. აქედან ის ხომ არ გამომდინარეობდა, რომ პირველი კიბორგი, პირველი კაცი, რომელიც ტვინში ხელოვნური ინტელექტის ელემენტების იმპლანტაციას დასთანხმდებოდა, უმალვე ვარსკვლავი გახდებოდა? ალბათ, კი. თუმცა ეს სულ სხვა საუბრის თემას წარმოადგენდა. მაიკლ ჯექსონი ვარსკვლავი იყო, მაგრამ სექსსიმბოლო ნამდვილად არ ყოფილა. თუ დიდი რაოდენობით ტურისტის გამოწვევა გვსურდა, რაც მსხვილ კაპიტალდაბანდებებს ბევრად უფრო რენტაბელურს გახდიდა, ისინი გაცილებით ელემენტარული საშუალებებით უნდა მოგვეზიდა.

მალე ჟან-ივი და დანარჩენები, ქალაქის მონახულების შემდეგ, სასტუმროში დაბრუნდნენ. ადგილობრივ მხარეთმცოდნეობის მუზეუმში უდიდესი ადგილი რეგიონის პირველი მოსახლეების, ტაინოს ტომის ინდიელების ზნე-ჩვეულებებს ეთმობოდა. სავარაუდოდ, ეს ხალხი მშვიდობიან ცხოვრებას ეწეოდა, მიწათმოქმედებასა და მეთევზეობას მისდევდა, მეზობელ ტომებთან კონფლიქტს კი თავს არიდებდა. ბრძოლისთვის მოუმზადებელი ამ არსებების ამოწყვეტა ესპანელებს ოდნავადაც არ გასჭირვებიათ. მათგან აღარაფერი დარჩენილა, ზოგიერთი ადამიანის გარეგნობაში თითქმის შეუმჩნეველ, გენეტიკურ კვალს თუ არ ჩავთვლით. მათი

კულტურა ისე გაცამტვერდა, თითქოს არც არასდროს არსებობდა. სასულიერო პირები, რომლებიც წმინდა წერილის მიმართ ადგილობრივი მოსახლეების ინტერესის გაღვივებას უმეტესწილად უშედეგოდ ცდილობდნენ, დროდადრო ჩანახატებსაც აკეთებდნენ ხოლმე. ამ სურათებზე კარგად ჩანდა, რომ ისინი მიწას ამუშავებდნენ, სადილს კოცონზე ამზადებდნენ, მკერდმოშიშვლებული ქალები ბავშვებს ძუძუს აწოვებდნენ. ეს ყველაფერი სამოთხეს თუ არა, სულ მცირე, შენელებულ ისტორიას მაინც მოგაგონებდათ. ესპანელების ჩამოსვლამ მოვლენების განვითარება საგრძნობლად დააჩქარა. 1898 წელს, მაშინდელ კოლონიზატორ სახელმწიფოთა შორის მორიგი კონფლიქტის შედეგად, კუბამ დამოუკიდებლობა მოიპოვა და უმალვე ამერიკელთა ხელში გადავიდა. 1959 წლის დასაწყისში, რამდენიმეწლიანი სამოქალაქო ომის შემდეგ, რევოლუციურმა ძალებმა, ფიდელ კასტროს წინამძღოლობით, რეგულარული არმია დაამარცხეს და ბატისტა აიძულეს, უკანმოუხედავად გაქცეულიყო. იმ დროს მთელი მსოფლიო ორ ბანაკად იყო გაყოფილი, კუბა საბჭოთა ბლოკს სწრაფადვე დაუახლოვდა, იქ მარქსისტული რეჟიმი დამყარდა. ახლა ეს რეჟიმი, რომელსაც საბჭოთა კავშირის დაშლისთანავე მატერიალურ-ტექნიკური საყრდენი გამოეცალა, სულს ღაფავდა. ვალერიმ მოკლე, გვერდზე შეხსნილი ქვედა კაბა და შავი მაქმანის ბლუზა ჩაიცვა. ვახშმობამდე კოქტეილის დალევასაც მოვასწრებდით.

ყველა აუზთან შეკრებილიყო და ყურეში ჩამავალ მზეს უყურებდა. ნაპირთან ახლოს სატვირთო გემის ნარჩენებს ჟანგი მოსდებოდა. სხვა, უფრო პატარა გემები წყალზე უძრავად გახევებულიყვნენ. ეს ყველაფერი მიტოვებულობის, უპატრონობის მძაფრ განცდას ქმნიდა. ქალაქის ქუჩებიდან ჩქამიც არ ისმოდა. აქა-იქ რამდენიმე ლამპიონი მოკრძალებულად აინთო. ჟან-ივის მაგიდას სამოცს გადაცილებული, საცოდავი შესახედაობის, პირხმელი კაცი მისჯდომოდა და კიდევ ერთი, ბევრად ახალგაზრდა ტიპი, რომელიც ასე, ოცდაათ წლამდე იქნებოდა. მასში სასტუმროს მმართველი ამოვიცანი. შუადღით რამდენჯერმე დავინახე, როგორ ნერვიულად ბზრიალებდა მაგიდებს შორის, მირბოდა და მორბოდა, უნდოდა, საკუთარი თვალით ენახა, რომ ყველას სათანადოდ ემსახურებოდნენ. გამუდმებული უსაგნო შფოთვისგან სახე დაჰღარვოდა. როგორც კი დაგვინახა,

სხარტად წამოხტა და ორი სკამი მოიტანა, მიმტანს გასძახა, დარწმუნდა, რომ წამითაც არ დაიგვიანებდა და მერე სამზარეულოსკენ გაიქცა. მოხუცი აუზს, მაგიდებთან მიმსხდარ წყვილებს და, სავარაუდოდ, მთელ სამყაროს ნაღვლიანად გაჰყურებდა.

– საბრალო კუბელები, – წარმოთქვა ხანგრძლივი დუმილის შემდეგ, – საკუთარი სხეულების გარდა, გასაყიდი აღარაფერი დარჩენიათ.

ჟან-ივმა აგვიხსნა, რომ ის სასტუმროს მმართველის მამა იყო და მეზობლად ცხოვრობდა. ორმოცი წლის წინ რევოლუციის მონაწილე ყოფილიყო, მისი ბატალიონი კი კასტროს აჯანყებულებს ერთ-ერთი პირველი შეერთებოდა. ომის მომდევნო წლებში ის მოას ნიკელის ქარხანაში მუშაობდა: თავიდან მუშად, მერე ოსტატად, უნივერსიტეტის დამთავრების შემდეგ კი – ინჟინრად. იმის გამო, რომ რევოლუციის გმირი მამა ჰყავდა, ტურისტულ ინდუსტრიაში ვაჟს მნიშვნელოვანი თანამდებობა იოლად ეშოვა.

– ჩვენ დავმარცხდით. სრულიად დამსახურებულად დავმარცხდით, – მოგუდული ხმით წამოიწყო მან, – ხელმძღვანელებად ღირსეული, გამორჩეული ადამიანები გვყავდა, ნამდვილი იდეალისტები, რომლებიც სამშობლოს კეთილდღეობას პირად ინტერესებზე მაღლა აყენებდნენ. მახსოვს, კომენდანტე ჩე გევარა ჩვენს ქალაქში კაკაოს გადამამუშავებელი ქარხნის გახსნაზე რომ ჩამოვიდა. ახლაც თვალწინ მიდგას მისი, მამაცი და წესიერი კაცის სახე. ენა არავის მობრუნებია იმის სათქმელად, რომ კომენდანტემ სიმდიდრე დააგროვა, ან მან და მისმა ოჯახმა რაიმე სარგებელი ნახა. ასეთ ამბებში არც კამილო სიენფუეგოსი და არც სხვა რომელიმე რევოლუციონერი წინამძღოლი არ გარეულა, თვით ფიდელიც კი. ფიდელს ძალაუფლება უყვარს, უნდა, რომ ყველაფერზე თვალი ეჭიროს, მაგრამ ის უმწიკვლო კაცია: არც ძვირფასი სახლ-კარი აქვს და არც ანგარიშები შვეიცარიულ ბანკებში. მოკლედ, ჩე ჩამოვიდა, ქარხანა გახსნა და სიტყვაც წარმოთქვა, რომელშიც კუბელ ხალხს მოუწოდა, დამოუკიდებლობისთვის იარაღით ბრძოლის შემდეგ მშვიდობიან სამრეწველო იერიშზე გადასულიყვნენ და ისიც წარმატებით დაეგვირგვინებინათ. კომენდანტე კონგოში გამგზავრებამდე ცოტა ხნით ადრე გვესტუმრა. ამ იერიშის

გამარჯვებით დასრულება კი ჩვენს ხელთ იყო. აქაურობა უხვმოსავლიანია, მიწა ნოყიერია და სარწყავი წყალიც საკმარისად გვაქვს – ყველაფერი მოდის, რასაც ისურვებ: ყავა, კაკაო, შაქრის ლერწამი, ნაირ-ნაირი ეგზოტიკური ხილი. ნიადაგში ნიკელის მადანიც უხვადაა. რუსების დახმარებით ულტრათანამედროვე ქარხანა ავაშენეთ. ექვს თვეში კი გამოშვებული პროდუქციის რაოდენობა განახევრდა: მუშები შოკოლადს იპარავდნენ, ნედლსა თუ ფილებად ჩამოსხმულს სახლებში მიარბენინებდნენ, უცხოელებზე ჰყიდდნენ. ქვეყნის სხვა ქარხნებშიც ეს ამბავი ტრიალებდა. თუ მოსაპარს ვერაფერს ნახავდნენ, ფეხს ითრევდნენ, ზარმაცობდნენ, ავადმყოფობას იმიზეზებდნენ, დღეებს უმიზეზოდ აცდენდნენ. წლები გავლიე მათთან ლაპარაკში, ვარწმუნებდი, საქვეყნო საქმისთვის ხელი უნდა გაანძრიოთ-მეთქი, მაგრამ რა – მხოლოდ მარცხი და იმედგაცრუება ვიგემე.

კაცი დადუმდა. დღის ნათელი იუნკეს – იმ მთის შემოგარენში ილეოდა, რომელსაც წვერი უცნაურად წაჰკვეთოდა და მაგიდასავით მობრტყელებოდა, რასაც თავის დროზე ქრისტეფორე კოლუმბი დიდად გაეკვირვებინა. რესტორნიდან თეფშებისა და დანა-ჩანგლის ჩხაკუნის ხმა გამოდიოდა. ნეტავ რა აიძულებდა ადამიანებს მძიმე და მოსაწყენი საქმეების აღსრულებას? ეს იმ ერთადერთ პოლიტიკურ შეკითხვად მეჩვენებოდა, რომლის დასმაც ღირდა. მოხუცის ბრალდება მეტად სერიოზული და დაუნდობელი გახლდათ: მისი აზრით, ყველაფერი ფულის წყურვილს წაეხდინა. თვალნათლივ ჩანდა, რომ რევოლუციას მარცხი განეცადა იმ ახალი ადამიანის შექმნისას, რომელსაც უფრო ალტრუისტული მოტივები უნდა გასჩენოდა. კუბის საზოგადოება, ყველა დანარჩენის მსგავსად, გაბითურების ეშმაკური მექანიზმი აღმოჩენილიყო – მხოლოდ იმისთვის შექმნილი, რომ ვიღაც-ვიღაცეებს მძიმე და მოსაწყენი საქმეებისთვის თავი დაეღწიათ. ახლა ამ მექანიზმში რაღაც მოშლილიყო, აღარავინ სულელდებოდა და აღარავის ჰქონდა იმის იმედი, რომ ოდესმე საერთო შრომის ნაყოფს იგემებდა. შედეგი კი მართლაც სავალალო იყო: გამართულად არაფერი მუშაობდა, არც ადამიანები შრომობდნენ, საერთოდ არაფერს აწარმოებდნენ, კუბის საზოგადოება კი თავისი წევრების ფიზიკურ გადარჩენას ვეღარ უზრუნველყოფდა.

ექსკურსიის მონაწილეები წამოდგნენ და რესტორნის მაგიდებისკენ გაემართნენ. ვცდილობდი, მოხუცი როგორმე

გამემხნევებინა, დამაიმედებელი სიტყვები მეთქვა, მაგრამ საიმედოს ვერაფერს ვპოულობდი. გული თავადაც სიმწრით უგრძნობდა, რომ მალე კუბა კაპიტალისტური გახდებოდა და მისი რევოლუციური ოცნებები გაცამტვერდებოდა, ხელთ მხოლოდ დამარცხების განცდა, წყალში ჩაყრილი წლები და სირცხვილი შერჩებოდა. მის მაგალითს სანიმუშოდ არავინ მიიჩნევდა, არც არავინ გაიმეორებდა, მომავალი თაობებისთვის ის ზიზღის ობიექტადაც კი გადაიქცეოდა. იბრძოდა, მთელი ცხოვრება შრომობდა – მართლაც სულ ამაოდ, ცუდ-უბრალოდ.

ვახშმობისას ბევრი დავლიე და ბოლოს კარგად გავილეშე. ვალერი თვალს შეშფოთებული მადევნებდა. სალსას მოცეკვავეები, ფერად-ფერადი ფრიალა ქვედა კაბებითა და ტანზე მომდგარი ბლუზებით, გამოსასვლელად ემზადებოდნენ. ტერასაზე დავსხედით. დაახლოებით ვიცოდი, რის თქმაც მინდოდა ჟან-ივისთვის. ნეტავ ხელსაყრელი დრო თუ იყო? ისე, ცოტა დაბნეული და მოდუნებული კი მეჩვენებოდა. ბოლო კოქტეილი შევუკვეთე, სიგარას მოვუკიდე და მივუბრუნდი.

– მართლა გინდა, მიაგნო ახალ კონცეფციას, რომელიც შენს დასასვენებელ კომპლექსებს გადაარჩენს?

– რა თქმა უნდა, აქ სწორედ ამისთვის ჩამოვედი.

– ჰოდა, ისეთი კლუბები გახსენი, სადაც ხალხი სექსით გაერთობა. სექსი – აი, რა აკლიათ დამსვენებლებს ყველაზე მეტად. თუ თავს რამე ასეთი არ გადახდათ, შინ უკმაყოფილოები ბრუნდებიან. აღიარებას ვერ ბედავენ, იქნებ საერთოდ ვერაფერს ხვდებიან, თუმცა მომდევნო ჯერზე მაინც სხვა სააგენტოს მიმართავენ.

– სექსი ხომ ისედაც შეუძლიათ, ყველაფერი ამისკენ უბიძგებთ – ეს დასასვენებელი კლუბების პრინციპია. წარმოდგენა არა მაქვს, ასე რატომ არ იქცევიან.

მის მოსაზრებას ხელის აქნევით ვუპასუხე.

– წარმოდგენა არც მე მაქვს, მაგრამ მთავარი სხვა რამ არის. ამ მოვლენის მიზეზების ძიებას აზრი არა აქვს, მაშინაც კი, თუ დავუშვებთ, რომ მიზეზი ყველაფერს აქვს. მართლაც რაღაც ხდება, რადგან დასავლელები ერთმანეთთან დაწოლას ვეღარ ახერხებენ. ეს ნარცისიზმს, საკუთარი ერთადერთობისა და

განუმეორებლობის განცდას, ასევე, წარმატების კულტს უნდა უკავშირდებოდეს, მოკლედ, ამას ახლა დიდი მნიშვნელობა არა აქვს. ოცდახუთი-ოცდაათი წლიდან ადამიანს ახალი სექსუალური პარტნიორის პოვნა უფრო და უფრო უძნელდება, მაგრამ მოთხოვნილებას მაინც გრძნობს და ეს მოთხოვნილება ძალიან ნელა სუსტდება. ამგვარად ატარებს იგი მომდევნო ოცდაათ წელს – თითქმის მთელ მოწიფულობის ხანას – მუდმივი დაუკმაყოფილებლობის მდგომარეობაში.

ალკოჰოლით გაჟღენთვისას, საბოლოო გათიშვამდე სულ რამდენიმე წუთით ადრე, ხანდახან სრული გასხივოსნების წამები დგება. ცხადია, დასავლეთში სექსუალობის გაქრობა სოციალური, მასობრივი ფენომენი იყო და ამა თუ იმ ინდივიდუალური ფსიქოლოგიური ფაქტორით მისი ახსნის მცდელობა გაუმართლებელი იქნებოდა. ჟან-ივს შევხედე თუ არა, მივხვდი, რომ ჩემი თეზისის სრულყოფილ ილუსტრაციას წარმოადგენდა და ცოტა მეუხერხულა კიდეც. ის არა მხოლოდ აღარავისთან იწვა და აღარც ამის დრო ჰქონდა, სურვილიც კი გაჰქრობოდა, და რაც ყველაზე უარესი იყო: გრძნობდა, როგორ ენავლებოდა სიცოცხლე მთელ სხეულში, თითქოს სიკვდილის სუნიც კი სცემდა.

– და მაინც... გამიგონია, რომ ის კლუბები, სადაც პარტნიორების გაცვლა-გამოცვლა ხდება, საკმაო წარმატებით სარგებლობს, – მითხრა, ხანგრძლივი ყოყმანის შემდეგ.

– არა, ეს სულ უფრო იშვიათია. ღამის კლუბები მრავლად იხსნება, მაგრამ, კლიენტების სიმცირის გამო, თითქმის მაშინვე იხურება. სინამდვილეში, პარიზში მხოლოდ ორმა კლუბმა იხეირა: „კრის ე მანუმ“ და „2+2“-მა. ისინიც მხოლოდ შაბათ საღამოს ივსება ხოლმე. ათმილიონიანი ქალაქისთვის ეს ძალიან ცოტაა, ვერც შეედრება იმას, რაც 90-იანი წლების დასაწყისში ხდებოდა. პარტნიორების გასაცვლელად კლუბების შექმნა შესანიშნავი იდეაა, მაგრამ თანდათან მოძველდა, რადგან ხალხს არაფრის გაცვლა აღარ სურს – ეს თანამედროვე მენტალიტეტს აღარ შეესაბამება. ჩემი აზრით, დღეს პარტნიორების გაცვლას გადარჩენის ისეთივე შანსი აქვს, როგორც 70-იან წლებში პოპულარულ ავტოსტოპით მოგზაურობას. ერთადერთი, რაც დროის მოთხოვნას პასუხობს, სადო-მაზოხიზმია...

ამ დროს ვალერიმ თვალები დამიბრიალა და ფეხი გამკრა.

გაოგნებულმა შევხედე, ორიოდე წამში კი მივხვდი: არა, რა თქმა უნდა, ოდრის ხსენებას არც ვაპირებდი. დასამშვიდებლად თავი დავუქნიე. ჟან-ივმა ვერაფერი შენიშნა. მეც განვაგრძე:

– ერთი მხრივ, ასობით მილიონი ევროპელი და ამერიკელია, რომლებსაც ყველაფერი აქვთ, რაც სურთ, ერთადერთი რამის – სექსუალური კმაყოფილების გარდა, რასაც თავგადაკლულები დაეძებენ, მაგრამ ვერსად პოულობენ და ამის გამო სულით ხორცამდე უბედურები არიან. მეორე მხრივ, მილიარდობით ადამიანია, ვისაც არაფერი აბადია, კუჭი შიმშილით უხმება, ვინც გაუსაძლის პირობებში ცხოვრებისა და ნაადრევი სიკვდილისთვისაა განწირული. საკუთარი სხეულებისა და სექსუალობის გარდა მათ გასაყიდი არაფერი აქვთ. ამის გაგება იოლია, მართლაც ძალიან იოლია: ეს ხომ გაცვლისთვის იდეალური სიტუაციაა. აქედან ფანტასტიკურად ბევრი ფულის მოხვეტა შეიძლება: უფრო მეტის, ვიდრე კომპიუტერული ტექნოლოგიებიდან, ბიოტექნოლოგიებიდან, მედია-ინდუსტრიიდან. ვერცერთ ეკონომიკურ სექტორში ამდენს ვერ იშოვი.

ჟან-ივმა არაფერი მიპასუხა. ამ დროს ორკესტრმა პირველი აკორდები დააგუგუნა. ლამაზ-ლამაზი მოცეკვავეები ღიმილს არ იშურებდნენ, ფართო ქვედა კაბებს აფრიალებდნენ და მუქად დაფერილ ფეხებს იშიშვლებდნენ. ეს გოგოები ჩემი ნათქვამის შესანიშნავ ილუსტრაციად მოჩანდნენ. თავიდან მეგონა, რომ ის არაფერს მეტყოდა, უბრალოდ, ამ იდეას თავისთვის გადახარშავდა, მაგრამ დაახლოებით ხუთ წუთში მითხრა:

– შენი სისტემა მუსლიმურ ქვეყნებს ვერ მიესადაგება...

– მერე რა, მათ „ელდორადორი – აღმოჩენები“ დაუტოვე. შეგიძლია უფრო მაგარი რამეებიც მიამატო, ვთქვათ: სამთო ტურიზმი, ეკოლოგიური ექსპერიმენტები, ექსტრემალურ პირობებში თავის გატანა – ამას „ელდორადორი – თავგადასავალი“ დაარქვი. საფრანგეთსა და ინგლისში შესანიშნავად გაიყიდება. სექსზე ორიენტირებული კლუბები კი ხმელთაშუა ზღვისპირა ქვეყნებსა და გერმანიაში გაამართლებს.

ახლა უკვე გულიანად გაეცინა.

– ბიზნესში მაგარ კარიერას გაიკეთებდი, ისეთი იდეები გაქვს... – მითხრა ნახევრად სერიოზულად.

– აბა რა, იდეები...

თავბრუ მესხმოდა, მოცეკვავეებს ვეღარც კი ვარჩევდი. კოქტეილი ერთი მოყუდებით გამოვცალე.

– იდეები მაქვს, მაგრამ ფინანსურ ანგარიშებში თავით ვერ გადავეშვები, ბიუჯეტების მონახაზებს ვერ შევადგენ. ისე, იდეები ნამდვილად მაქვს...

წესიერად აღარც მახსოვს, მერე რა მოხდა. ალბათ ჩამეძინა. როცა გამეღვიძა, საწოლში ვიწექი, გვერდით შიშველი ვალერი მეწვა და თანაბრად სუნთქავდა. სიგარეტის კოლოფს გადავწვდი, უნებლიეთ გავაღვიძე.

– რა გალეშილი იყავი...

– კი, თუმცა ჟან-ივს სერიოზულად ველაპარაკე.

– დარწმუნებული ვარ, მანაც სწორედ ასე მიიღო, – თითებით მუცელზე მომეფერა, – თან, მგონი, არც ცდები. დასავლეთში სექსუალური თავისუფლება მართლაც დამთავრდა.

– იცი, რატომ?

– არა... – ოდნავ შეყოყმანდა და განაგრძო, – ნამდვილად არ ვიცი.

სიგარეტს მოვუკიდე, ბალიშებში კარგად მოვკალათდი და ვუთხარი:

– მომწოვე.

გაოგნებულმა შემომხედა, მაგრამ კვერცხებზე ხელი მაინც დამადო, პირიც მათკენ წაიღო.

– აი! – საზეიმოდ გამოვუცხადე.

გაჩერდა და გაკვირვებულმა შემომხედა.

– ხომ ხედავ, გთხოვე, მომწოვე-მეთქი და მწოვ, თუმცა ეს იქნებ არც გინდოდა.

– არა, უბრალოდ, ამაზე არ ვფიქრობდი. მაგრამ ნამდვილად მსიამოვნებს.

– აი, ეს არის შენში საოცარი: სხვისთვის სიამოვნების მინიჭება გიყვარს. საკუთარი სხეულის დათმობა, სიამოვნების უანგაროდ გაღება – აი, რა აღარ შეუძლიათ ევროპელებს. ისინი გაცემას, ჩუქებას გადაეჩვივნენ. რაც არ უნდა ეცადონ, სექსს ბუნებრივ რამედ ვეღარ აღიქვამენ. მათ არა მხოლოდ საკუთარი სხეულების რცხვენიათ, რომლებიც პორნოსტანდარტებს არ შეესაბამება, არამედ, ამავე მიზეზით, სხვისი სხეულებიც აღარ იზიდავთ. შეუძლებელია სექსის დროს საკუთარი თავი ნაწილობრივ მაინც არ დათმო, თუნდაც დროებით არ აღიარო, რომ გარკვეულწილად სხვაზე დამოკიდებული და სუსტი ხარ. სიყვარულის განცდასა და სექსუალურ ლტოლვას ერთი სათავე აქვს: ორივე საკუთარი თავის დავიწყებისას იბადება. თუ თავი არ დაკარგე, უბრალოდ, ვერაფერს გააწყობ. ჩვენ ცივები, რაციონალურები გავხდით, ინდივიდუალურობამ და საკუთარმა უფლებებმა მეტისმეტად გაგვიტაცა. მუდამ იმას ვცდილობთ, რომ დათმობასა და სხვაზე დამოკიდებულებას გავექცეთ. გარდა ამისა, ჯანმრთელობასა და ჰიგიენაზე ზრუნვაც დავიჩემეთ: ეს კი სექსს დიდად ხელს არ უწყობს. ამგვარ ვითარებაში დასავლეთში სექსის პროფესიონალიზაცია სრულიად გარდაუვალი გახდა. ცხადია, სადო-მაზოხიზმიც არსებობს. ეს გონისმიერი საუფლოა, მკაფიოდ განსაზღვრული, ზუსტი წესებითა და კანონებით. მაზოხისტებს მხოლოდ საკუთარი შეგრძნებები აინტერესებთ, იმის შეტყობა უნდათ, სადამდე აიტანენ ტკივილს – ეს ყველაფერი რაღაცით ექსტრემალურ სპორტსაც კი წააგავს. სადისტები სულ სხვა ტიპები არიან – შეუძლებლის ზღვარს ეხებიან, განადგურების წყურვილს განიცდიან. კაცის დასახიჩრება ან მოკვლა რომ შეეძლოთ, ასეც მოიქცეოდნენ.

ვალერის გააჟრჟოლა:

– ამაზე ფიქრიც არ მინდა, მართლა გულს მირევს.

– ეს იმიტომ, რომ შენ ცხოველურად სექსუალური დარჩი. სინამდვილეში სრულიად ნორმალური ხარ, სხვა დასავლეთ ევროპელებს არ ჰგავხარ. ორგანიზებული სადო-მაზოხიზმი, განსაზღვრული წესებითა და კანონებით, მხოლოდ კულტურულ, მოაზროვნე ადამიანებს უნდა იზიდავდეს, რომელთა თვალშიც სექსს ფასი დაჰკარგვია. დანარჩენებისთვის კი ერთადერთი გამოსავალი ჩანს: პორნოპროდუქცია პროფესიონალი შემსრულებლებით, და თუ

ნაღდი სექსი უნდათ – განვითარებადი ქვეყნები.

– აჰა, – გამიღიმა მან, – მოდი, მაინც გავაგრძელებ და მოგწოვ, კარგი?

ბალიშებზე გადავწექი და მთლიანად მას მივენდე. ბუნდოვნად ვხვდებოდი, რომ რაღაც დიდი აღმოჩენის სათავესთან ვიდექი: ეკონომიკური თვალსაზრისით, უდავოდ მართალი ვიყავი, პოტენციურ კლიენტურად დასავლეთ ევროპელი ზრდასრული მოსახლეობის 80%-ს მოვიაზრებდი, მაგრამ ისიც ვიცოდი, რომ ხალხი ზოგჯერ მარტივი იდეების მიღებას ვერ ახერხებს ხოლმე.

10.

ტერასაზე, აუზის პირას ვისაუზმეთ. როგორც კი ყავის ბოლო ყლუპი მოვსვი, დავინახე, რომ ჟან-ივი ნომრიდან ვიღაც გოგოსთან ერთად გამოვიდა – მასში გუშინდელი მოცეკვავე ამოვიცანი. მაღალი ზანგი იყო, გრძელი, თხელი ფეხებით. ოცზე მეტის ნამდვილად არ იქნებოდა. ჟან-ივი წამით შეცბა, მერე კი ჩვენი მაგიდისკენ მსუბუქი ღიმილით გამოემართა, ანხელინა გაგვაცნო და გამომიცხადა:

– შენს იდეაზე ვიფიქრე, ცოტა არ იყოს, ფემინისტების რეაქციისა მეშინია.

– კლიენტები ხომ ქალებიც იქნებიან, – შენიშნა ვალერიმ.

– ასე გგონია?

– კი, სრულიად დარწმუნებული ვარ, – ნაღვლიანად უპასუხა მან, – აბა, მიმოიხედე.

კაცმა აუზის ირგვლივ გამწკრივებულ მაგიდებს თვალი მოავლო. მართლაც, საკმაოდ ბევრი ქალი განმარტოებულიყო კუბელ ბიჭთან – თითქმის იმდენივე, რამდენი კაციც კუბელ გოგოს შეხმატკბილებოდა. ანხელინას ესპანურად რაღაც ჰკითხა და პასუხი გადაგვითარგმნა:

– სამი წელია, რაც „ხინეტერაა“[32], ძირითადად იტალიელ და ესპანელ კლიენტებს ემსახურება. მისი აზრით, ამის მიზეზი ის არის, რომ შავკანიანია: გერმანელები და ინგლისელები

ლათინოამერიკული ტიპის გოგოებითაც კმაყოფილდებიან, მათთვის ისინიც საკმარისად ეგზოტიკურები არიან. მას ბევრი „ხინეტერო“ მეგობარი ჰყავს: ბიჭების კლიენტებს შორის ინგლისელი და ამერიკელი ქალები სჭარბობენ, თუმცა დროდადრო გერმანელებიც გამოერევიან ხოლმე.

ყავა მოსვა და წამით ჩაფიქრდა:

– რა დავარქვათ კლუბებს? „ელდორადორი – თავგადასავლისგან“ სრულიად განსხვავებული, იოლად დასამახსოვრებელი, შინაარსიანი სახელი უნდა იყოს, მაგრამ არც ძალიან მარტივი და ერთმნიშვნელოვანი.

– ვიფიქრე, „ელდორადორი – აფროდიტე“ ხომ არ დაგვერქმია, – უთხრა ვალერიმ.

– „აფროდიტე“, – კაცმა ფიქრიანად გაიმეორა, – იცი რა, ცუდი ნამდვილად არ არის, არც „ვენერასავით“ ვულგარულია. ეროტიკული, კულტურული, ცოტა ეგზოტიკურიცაა. კი, მომწონს.

ერთ საათში გარდალავაკაში გავემგზავრეთ. მიკროავტობუსიდან რამდენიმე მეტრში ჟან-ივი თავის „ხინეტერას“ დაემშვიდობა. რაღაცნაირად ნაღვლიანი სახე ჰქონდა. როცა მანქანაში ამოვიდა, დავინახე, რომ სტუდენტებმა მტრულად გადახედეს. ღვინით მოვაჭრეს კი ეს ყველაფერი ფეხებზე ეკიდა.

სასტუმროში დაბრუნებულებმა დრო საკმაოდ უღიმღამოდ გავატარეთ. რა თქმა უნდა, რაღაცეები იყო: ცურვა, კარაოკე, მშვილდ-ისრის სროლა. კუნთები იჭიმება, მერე კი ისევ დუნდება ხოლმე. ძილითაც მალევე იძინებ. არც მოგზაურობის ბოლო დღეები მახსოვს, არც ბოლო ექსკურსია, გარდა იმისა, რომ ლანგუსტები რეზინივით მაგარი აღმოჩნდა, სასაფლაო კი – მეტად გულისშემაღონებელი. იმ ადგილას ერის მამა, პოეტი, პოლიტიკოსი, პოლემისტი და მოაზროვნე ხოსე მარტი განისვენებდა. ბარელიეფზე ულვაშით დამშვენებული გამოესახათ. ყვავილებით შემკული კუბო მრგვლად ამოთხრილ სამარეში მოეთავსებინათ, რომლის კედლებზეც ეროვნული დამოუკიდებლობის, ტირანიის წინააღმდეგ ბრძოლის, სამართლიანობის შესახებ გამოთქმული მისი ყველაზე ცნობილი აზრები ამოეტვიფრათ. მიუხედავად ამისა, მაინც ვერ იფიქრებდით, ხოსე მარტის სული აქაურობას დასტრიალებსო.

საბრალო კაცი მკვდარი იყო და მკვდარსა ჰგავდა. იცით რა – ანტიპათიური მიცვალებული სულაც არ გახლდათ, მისი ახლოს გაცნობა, მის შეზღუდულ ჰუმანისტურ სერიოზულობაზე ქილიკიც კი მოგინდებოდათ. თუმცა ეს სრულიად შეუძლებლად მოჩანდა: იგი სამუდამოდ წარსულის საკუთრებად ქცეულიყო. აბა, როგორ შეძლებდა სამარიდან წამომდგარიყო, სამშობლო ახალი ცეცხლით აეგიზგიზებინა და ხალხს ადამიანური გონის თანამედროვე მიღწევებისკენ გაძღოლოდა? მსგავსსაც ვერაფერს წარმოიდგენდით. ერთი სიტყვით, აქაც იმ სავალალო მარცხის სუნი ტრიალებდა, რესპუბლიკისთვის მებრძოლთა საფლავების სიახლოვეს რომ იგრძნობოდა. მიუხედავად ყველაფრისა, მაინც გავღიზიანდი, როცა გავიაზრე, რომ გარდაცვლილთა დაკრძალვის ყველაზე გამართული მექანიზმი კათოლიკეებმა გამოიგონეს. იმისთვის, რომ სიკვდილი დიდებული და სულისშემძვრელი გაეხადათ, ადგნენ და იგი სულაც უარყვეს. აი, არგუმენტებიც ასეთი უნდა. აქ კი რადგან მკვდრეთით აღმდგარი ქრისტე არ ჰყავდათ, ნიმფები, მწყემსები ან ერთი-ორი კოხტა ტაკუნია მაინც მიეხატათ სადმე. სხვაგვარად როგორ წარმოიდგენდით, რომ საბრალო ხოსე მარტი მიმდებარე ველ-მინდვრების თავზე ლაღად დანავარდობდა, უფრო ისეთი შთაბეჭდილება დაგრჩებოდათ, რომ იგი მარადიული მოწყენილობის მტვერს დაეფარა.

საფრანგეთში დაბრუნებულები მეორე დღესვე ჟან-ივის კაბინეტში შევიკრიბეთ. თვითმფრინავში წესიერად ვერც კი გამოვიძინეთ. ის დღე რაღაც ზღაპრული, საზეიმოდ ამაღლებული განწყობით დამამახსოვრდა, რაც უზარმაზარ, ცარიელ შენობაში საკმაოდ უცნაურად ჩანდა. კვირის განმავლობაში ამ ადგილას სამი ათასი ადამიანი მუშაობდა, იმ შაბათს კი, უსაფრთხოების სამსახურის თანამშრომლების გარდა, მხოლოდ ჩვენ სამნი ვიყავით. სადღაც ახლოს, ევრის სავაჭრო ცენტრთან ორ ბანდიტურ დაჯგუფებას დანებით, ბეისბოლის ჯოხებით, გოგირდმჟავას ბალონებით, დიდი ჩხუბი და დავიდარაბა აეტეხა. საღამოს შვიდი გარდაცვლილი ნახეს, რომელთაგან ორი უბრალო გამვლელი აღმოჩნდა, ერთი კი – ჟანდარმი. ეს მოვლენა რადიოსა და ტელევიზიაში ფართოდ გაშუქდა, თუმცა იმ დროს არაფერი ვიცოდით. თავბრუდამხვევი მღელვარებით სამყაროს განაწილებისთვის საპროგრამო პლატფორმას ვქმნიდით. ჩემს წინადადებებს

მილიონობით ფრანკის ინვესტიცია, ასობით ადამიანის დასაქმება უნდა მოჰყოლოდა. მსგავსი რამ არასდროს განმეცადა, თავბრუ მესხმოდა. მთელი შუადღე რაღაცას ვბოდავდი, მაგრამ ჟან-ივი ყურადღებით მისმენდა. მოგვიანებით კი ვალერის უთხრა, ეს რომ ნებაზე მივუშვათ, ნამდვილად გასხივოსნდებაო. ერთი სიტყვით, მე კრეატიული იდეა მივაწოდე, გადაწყვეტილება კი თავად უნდა მიეღო – აი, როგორ ხედავდა ამ ყველაფერს.

ყველაზე სწრაფად არაბული ქვეყნების განხილვა მოვათავეთ. მათი უაზრო რელიგიის გათვალისწინებით, სექსთან დაკავშირებული ყოველგვარი საქმიანობა გამოირიცხა. ამ ქვეყნების არჩევისას ტურისტები თავგადასავლის საეჭვო სიტკბოებას უნდა დასჯერებოდნენ. ჟან-ივმა გადაწყვიტა, აგადირში, მონასტირსა და ჯერბაში მდებარე წამგებიანი სასტუმროები ნებისმიერ შემთხვევაში გაეყიდა. დარჩენილი ორი მიმართულება „თავგადასავლის“ განყოფილებაში შესანიშნავად მოთავსდა. მარაკეშში დამსვენებლები აქლემებით გაისეირნებდნენ. შარმ-ელ-შეიხის სტუმრებს კი შეეძლოთ წითელი თევზები ენახათ, ან სინას მთა მოენახულებინათ – ცეცხლოვანი მაყვლოვნის მიდამოები, ის ადგილი, სადაც, ერთი ეგვიპტელის ხატოვანი გამოთქმა რომ გავიმეორო, მოსეს „კრამიტი დაუცურდა“. ეს კაცი სამი წლის წინ გავიცანი, როცა მეფეთა ველისკენ ფელუკებით მივემართებოდით.

– მართლაც შთამბეჭდავი ქვების გროვაა, – პათეტიკურად წამოიძახა მან, – მაგრამ ამით ერთადერთი ღმერთის არსებობის მტკიცებისა კი რა მოგახსენოთ!...

ამ გონიერ და ხუმარა კაცს მოვეწონე, ალბათ იმიტომ, რომ ჯგუფში ფრანგი მხოლოდ მე ვიყავი, ის კი, რაღაც გაურკვეველი კულტურული თუ სენტიმენტალური მიზეზების გამო, საფრანგეთის მიმართ მძაფრ, თუმცა ერთგვარად პირობითი ხასიათის ლტოლვას განიცდიდა. მასთან საუბარმა ჩემი შვებულება აზრითა და შინაარსით აავსო. ორმოცდაათს გადაცილებული, მუდამ უნაკლოდ გამოწყობილი, შავტუხა, ულვაშა ტიპი იყო. განათლებით ბიოქიმიკოსი გახლდათ, სწავლის დასრულებისთანავე ინგლისში გადასახლებულიყო და გენური ინჟინერიის სფეროში ბრწყინვალე კარიერა გაეკეთებინა. ახლა მშობლიურ ქვეყანას სტუმრობდა, რომლის

მიმართ სიყვარული ოდნავადაც არ განელებოდა, ისლამის საძაგებლად კი სალანძღავ სიტყვებს არ იშურებდა. პირველ რიგში, უნდოდა, იმაში დავერწმუნებინე, რომ ეგვიპტელები არაბები არ იყვნენ.

– აბა, დაფიქრდით, ყველაფერი ამ ქვეყანაში გამოიგონეს, – წამოიძახა მან და ხელი ნილოსის ველისკენ გაიშვირა, – არქიტექტურა, ასტრონომია, მათემატიკა, მიწათმოქმედება, მედიცინა... (ცოტა აზვიადებდა, მაგრამ აღმოსავლელი კაცი იყო და უნდოდა, სწრაფად დავერწმუნებინე). ისლამის შემოსვლამ კი ყველაფერს ბოლო მოუღო. სრულმა ინტელექტუალურმა ვაკუუმმა, ტოტალურმა სიცარიელემ დაისადგურა. ჩამოძონძილ-ჩამოკონკილი, სამათხოვროდ ხელგაწვდილი ქვეყანა გავხდით. ტილიანი მათხოვრები – აი, ვინა ვართ. მოწყდით აქედან! (მუშტი მოუღერა იმ ბიჭბუჭებს, ხურდა ფულის სათხოვნელად რომ მიადგნენ). გაიხსენეთ, მ'სიე (ხუთ უცხო ენაზე თავისუფლად საუბრობდა: ფრანგულად, გერმანულად, ინგლისურად, ესპანურად და რუსულად), რომ ისლამი შუაგულ უდაბნოში, მორიელების, აქლემებისა და ყველა ჯურის მტაცებლების გარემოცვაში იშვა. იცით, რას ვეძახი მუსლიმებს? საჰარის გლახებს. აი, ერთადერთი სახელი, რომელსაც იმსახურებენ. განა შეიძლებოდა ისლამი ასეთ დიდებულ მხარეს წარმოეშვა? (აღელვებულმა ხელი ისევ ნილოსის ველისკენ გაიშვირა). არა, მ'სიე. ისლამი მხოლოდ უაზრო უდაბნოში, იმ ბინძურ ბედუინებს შორის უნდა გაჩენილიყო, რომლებსაც – ბოდიში მომითხოვია – აქლემების უკნიდან ხმარების გარდა სხვა საქმე არა ჰქონიათ რა. აბა, დაუკვირდით, მ'სიე, რაც უფრო ახლოა რელიგია მონოთეიზმთან, მით უფრო სასტიკი და უმოწყალოა. ისლამი კი, რელიგიებს შორის, ყველაზე რადიკალურ მონოთეიზმს გვახვევს თავზე. გაჩენის დღიდან მას განუწყვეტელი დაპყრობითი ომები და ხოცვა-ჟლეტა მოაქვს ყველგან. სანამ ის არსებობს, მსოფლიოში თანხმობა ვერ დაისადგურებს. მუსლიმთა მიწაზე ვერც გონიერება და ნიჭიერება გაიხარებს. კი, არსებობდნენ არაბი მათემატიკოსები, პოეტები, მეცნიერები – მათ, უბრალოდ, რწმენა დაკარგეს. ყურანის კითხვისას უმალვე თვალში გვხვდება ტავტოლოგიების სავალალო სიმრავლე: „არ არსებობს სხვა ღმერთი, გარდა ერთადერთი ღმერთისა" და ა.შ. მერწმუნეთ, ასე შორს ვერ წავალთ. მონოთეიზმზე გადასვლა აბსტრაქციასთან მიახლოება კი არ

არის, როგორც ზოგჯერ ჰგონიათ ხოლმე, არამედ უკან, ცხოველურ მდგომარეობასთან დაბრუნებაა. გაითვალისწინეთ, რომ კათოლიციზმი – ეს დახვეწილი რელიგია, რომელსაც დიდ პატივს ვცემ – თავდაპირველ მონოთეიზმს მალევე განუდგა, რადგან მიხვდა, რა უფრო შეეფერებოდა კაცის ბუნებას. სამების დოგმის, ქალწულისა და წმინდანების კულტის, იმქვეყნიური ძალების როლის აღიარების, მართლაც ბრწყინვალე გამოგონების – ანგელოზების წყალობით მან თანდათან ნამდვილი პოლითეიზმი აღადგინა და მხოლოდ ასე შეძლო უამრავი დიდებული ხელოვნების ნიმუშით სამყაროს გამდიდრება. ერთადერთი ღმერთი! რა აბსურდია! რა არაადამიანური და მომაკვდინებელი აბსურდია!... გულქვა ღმერთი, მ’სიე, სისხლისმსმელი და ეჭვებით შეპყრობილი ღმერთი, რომელსაც სინას ფარგლებს გარეთ ფეხიც არ უნდა გაედგა. თუ დავფიქრდებით, ჩვენი ეგვიპტური რელიგია ბევრად უფრო ღრმა, გაცილებით ადამიანური და ბრძნული მოგვეჩვენება... და ჩვენი ქალები! რა ლამაზი ქალები გვყავდა! გაიხსენეთ კლეოპატრა, რომელმაც თვით დიდი კეისარი მონუსხა. ნახეთ, რა დარჩა დღეს ამ ყველაფრისგან... (ხელი ალალბედზე გაიშვირა ორი ჩადრიანი ქალისკენ, რომლებიც ნავაჭრით სავსე ფუთებს მოათრევდნენ და ძლივს მობაჯბაჯებდნენ). ტომრები. ქონით გატენილი უფორმო ტომრები, რაღაც ძონძებში რომ გახვეულან. როგორც კი გათხოვდებიან, ჭამის გარდა აღარაფერი ახსოვთ. მხოლოდ თქვლეფენ, თქვლეფენ, თქვლეფენ... (ლოყები გამობერა და ლუი დე ფიუნესივით სასაცილოდ დაიჭყანა). არა, დამიჯერეთ, მ’სიე, უდაბნო მხოლოდ იდიოტებსა და კრეტინებს შობს. განა შეგიძლიათ თქვენი კეთილშობილური დასავლური კულტურიდან – რომლითაც, სხვათა შორის, აღფრთოვანებული ვარ და რომელსაც დიდ პატივს ვცემ – ისინი ჩამომითვალოთ, ვისაც უდაბნოსკენ გული მიუწევდა? მხოლოდ პედერასტებს, ავანტიურისტებსა და არამზადებს გაიხსენებთ. იმ ცანცარა პოლკოვნიკ ლოურენსს – დეკადენტ ჰომოსექსუალისტს, პათეტიკურ პოზიორს. ან ბინძურ ანრი დე მონფრედს – თავზეხელაღებულ, ურცხვ თაღლითსა და გაიძვერას. ვერცერთ დიდ ადამიანს, კეთილშობილ, სულგრძელ, საღად მოაზროვნე მოღვაწეს ვერ დამისახელებთ, ვერავის, ვინც კაცობრიობის წინსვლასა თუ მის მაღალ იდეალებზე ზრუნავდა.

– კარგი, ეგვიპტეში თავგადასავლებს ვეძებთ, – ცივად

დაასკვნა ჟან-ივმა. ბოდიში მომიხადა, თხრობა რომ შემაწყვეტინა: კენიის შემთხვევაც უნდა განგვეხილა. მართლაც რთული შემთხვევა იყო.

– ვფიქრობ, აქაც „თავგადასავალი“ ვცადოთ, – ჩანაწერებს ჩახედა და ისე შემოგვთავაზა.

– აფსუს, – ამოიოხრა ვალერიმ, – კენიელი ქალები ისეთი ლამაზები არიან.

– შენ საიდან იცი?

– მხოლოდ კენიელები კი არა, საერთოდ, აფრიკელი ქალები.

– ქალებს ყველგან ნახავ. მათ გარდა, კენიაში მარტორქები, ზებრები, ანტილოპები, სპილოები და გარეული ხარებიც არიან. გთავაზობთ, სენეგალისა და კოტ-დ’ივუარისთვის „აფროდიტე“ ავირჩიოთ, კენიაში კი „თავგადასავალი“ დავტოვოთ. ინგლისის ყოფილი კოლონიაა და ეს ეროტიკულ იმიჯს არ მოუხდება, თავგადასავლისთვის კი რა უჭირს...

– ივუარელ ქალებს ისეთი კარგი სუნი ასდით... – მეოცნებე იერით შევნიშნე.

– ამით რის თქმა გინდა?

– სექსის სუნი ასდით.

– ჰოოო, – ჟან-ივმა ფლომასტერის ბოლო მექანიკურად მოღეჭა, – ეს რეკლამაში გამოგვადგება. „კოტ-დ’ივუარი – სექსუალური სურნელის სანაპირო!“ ან რამე ასეთი. გაოფლილი, თმააჩეჩილი გოგო, თეძოებზე შემოხვეული ნაჭრით. უნდა ჩავინიშნო.

– „ნელსურნელებით აქოთებული შიშველ-ტიტველი მონების გუნდი...“, ბოდლერი ხომ სახალხო განძია.

– ეს არ გამოდგება.

– ვიცი.

სხვა აფრიკულ ქვეყნებში ბევრად ნაკლებ სირთულეს გადავაწყდით.

– სხვათა შორის, აფრიკელებთან პრობლემები არასდროს გვქონია, – შენიშნა ჟან-ივმა, – ისინი უფასოდაც იძლევიან, ორსულებიც კი. კლუბები პრეზერვატივებით უნდა

მოვამარაგოთ და ეგ არის. ამ საკითხში ცოტა წაიშტერებენ.

მან ორჯერ გაუსვა ხაზი უბის წიგნაკში ჩაწერილ სიტყვებს: „უნდა გავითვალისწინოთ პრეზერვატივები“.

ტენერიფეს განხილვას უფრო ნაკლები დრო დავუთმეთ. მისი შემოსავლიანობის მაჩვენებელი დიდად არ ბრწყინავდა, მაგრამ, ჟან-ივის თქმით, ამ კუნძულს ბრიტანული ბაზრისთვის სტრატეგიული მნიშვნელობა ჰქონდა. შესაფერის სათავგადასავლო მარშრუტს სულ იოლად შევადგენდით: ვულკან ტეიდეზე ასვლა და გლისერით ლანსაროტეზე გასეირნება. სასტუმროების ინფრასტრუქტურა ნამდვილად მყარი და საიმედო გახლდათ.

ორ კლუბს მივადექით, რომლებიც ქსელის მთავარ კოზირებად უნდა ქცეულიყო: ბოკა-ჩიკა სანტო-დომინგოში და გუარდალავაკა კუბაში.

– სჯობს, „king size“ -ის ტიპის საწოლები დავდგათ, – მოაფიქრდა ვალერის.

– შევთანხმდით, – იმავე წამს უპასუხა ჟან-ივმა.

– ჯაკუზები ყოველ ნომერში, – შევთავაზე მე.

– არა, საშუალო კატეგორიას ნუ გავცდებით, – მომიჭრა მან.

ყველაფერი ბუნებრივად აეწყო, ყოველგვარი ეჭვებისა და ყოყმანის გარეშე. პროსტიტუციის ადგილობრივი ტარიფების მოსაწესრიგებლად საკურორტო კომპლექსების დირექტორებთან შეხვედრა იქნებოდა საჭირო.

მცირე ხნით შევისვენეთ და ვისადილეთ. სწორედ ამ დროს ჩვენგან თითქმის ერთ კილომეტრში კურტილიერის დასახლების მკვიდრი ორი მოზარდი სამოცი წლის ქალს ბეისბოლის ჯოხებით თავს უჩეჩქავდა. სადილობა თეთრ ღვინოში ჩამბალი სკუმბრიით დავიწყე.

– ტაილანდში რამეს აპირებთ? – დავინტერესდი.

– კი, კრაბიში სასტუმროს ვაშენებთ. ახლა ეს, პჰუკეტის შემდეგ, ყველაზე მოდური ადგილია. სამუშაოები უნდა დავაჩქაროთ, რათა 1 იანვრისთვის ყველაფერი მზად იყოს. კარგი იქნება, თუ, პრესტიჟის ასამაღლებლად, საზეიმო გახსნასაც მოვაწყობთ.

დღის მეორე ნახევარი კლუბებში დასანერგი სიახლეების მოფიქრებას დავუთმეთ. ბუნებრივია, მთავარ საკითხს ადგილობრივი მეძავების – როგორც ქალების, ისე კაცების – ნომრებში მიყვანა წარმოადგენდა. თექვსმეტ წლამდე მოზარდებისთვის კი სასტუმროებში ცხოვრება საერთოდ ავკრძალეთ. ვალერის ერთი გონივრული იდეა მოუვიდა: საბაზო ფასად ერთადგილიანი ნომრის ღირებულების აღება, წყვილებისთვის კი – ათპროცენტიანი ფასდაკლება, მოკლედ, საყოველთაოდ მიღებული წესის თავდაყირა დაყენება. მგონი, მე ვთქვი, „gay friendly“[33] პოლიტიკა გავატაროთ და ხმები გავავრცელოთ, რომ კლუბებში კლიენტთა 20% ჰომოსექსუალია-მეთქი. ზოგადად, ამგვარი ინფორმაცია მათ მოსაზიდად საკმარისი იქნებოდა, ეროტიკული ატმოსფეროს შექმნა კი ამ ტიპებს ნამდვილად შეეძლოთ. ყველაზე დიდხანს თავი სარეკლამო კამპანიის სლოგანზე ვიმტვრიეთ. ჟან-ივმა მარტივ, ეფექტურ ფორმულას მიაგნო: „ისვენებ და იწყება თავდავიწყება,“ თუმცა, საბოლოოდ, ხმების უმრავლესობა მაინც ჩემმა სლოგანმა მოიპოვა: „ელდორადორი – აფროდიტე – ისიამოვნე შენი უფლებით!“ კოსოვოში ნატოს ინტერვენციის დღიდან უფლების ცნება ისევ შინაარსით აივსოო, ამიხსნა ჟან-ივმა ნახევრად ხუმრობით, თუმცა, სინამდვილეში, სერიოზულად საუბრობდა – ცოტა ხნის წინ ამ თემაზე „სტრატეჟიში“ სტატია წაეკითხა. წარმატებული აღმოჩენილიყო ყველა ის ბოლოდროინდელი კამპანია, რომელსაც ამოსავალ წერტილად რაიმეს უფლება აეღო: სიახლის დანერგვის უფლება, სრულყოფილების მიღწევის უფლება... სიამოვნების უფლება ახალი ხილიაო, ნაღვლიანად დაასკვნა მან. ვიგრძენით, რომ დავიღალეთ. ჟან-ივმა მე და ვალერი „2+2“-თან ჩამოგვსვა, თვითონ კი შინ დაბრუნდა. შაბათი იყო, საღამო. ირგვლივ უამრავი ხალხი ირეოდა. სიმპათიური შავკანიანი წყვილი გავიცანით: გოგო მედდა აღმოჩნდა, ბიჭი კი დასარტყამ ინსტრუმენტებზე ჯაზურ მელოდიებს ასრულებდა – საქმე კარგად მისდიოდა, დისკებს რეგულარულად უშვებდა. ისიც უნდა ითქვას, რომ ტექნიკის დახვეწაზე გამუდმებით მუშაობდა.

– მაშ, საიდუმლოც არ არსებობს, – ბრიყვულად შევნიშნე, მაგრამ რაც უნდა უცნაური იყოს, დამეთანხმა – რომელიღაც ეჭვშეუვალ ჭეშმარიტებას უნებურად შევეხე.

– საიდუმლო ის არის, რომ არანაირი საიდუმლო არ არსებობს, –

გამიმეორა სრულიად დარწმუნებულმა.

ჭიქები ბოლომდე გამოვცალეთ და ნომრებისკენ გავემართეთ. მან ვალერის შესთავაზა, ორივე ერთად შეგიდებთო. ისიც დათანხმდა, მხოლოდ იმ პირობით, თუ უკნიდან მე ამოვუდგებოდი – ფიქრობდა, რომ ამას უფრო ნაზად გავაკეთებდი. ჟერომმა თავი დაუქნია და საწოლზე წამოწვა. ნიკოლმა დაუნძრია, კარგად აუყენა, მერე კი ზედ პრეზერვატივი წამოაცვა. ვალერის კაბა წელამდე ავუწიე. ქვეშ არაფერი ეცვა. ჟერომის ასოს უცებ წამოეგო და კაცს სხეულზე გადააწვა. დუნდულები გადავუწიე, სულ ცოტა საცხი წავუსვი და შესვლა ფრთხილად, პატარ-პატარა ბიძგებით დავიწყე. როცა ხვრელში ასო შევუდე, ვიგრძენი, როგორ მომიჭირა სწორი ნაწლავის კუნთებმა. თავს ძალა დავატანე და ღრმად ჩავისუნთქე, მაშინვე რომ არ გამეთავებინა. ორიოდე წამში კი უფრო ღრმად შევუდე. სადღაც შუა გზაზე ვიყავი, როცა ვალერი წინ და უკან აქანავდა, კვნესოდა და ჟერომის სხეულს ეხახუნებოდა. მეტი რა უნდა მექნა – ხმამაღლა ამოიკვნესა, უკანა ხვრელი კიდევ უფრო გაუფართოვდა და ამ დროს სულ ბოლომდე შევუდე. ზვავივით მომსკდარ სიამოვნებას წინ რაღა დაუდგებოდა, საოცრად სწრაფად გაათავა. მერე ერთიანად გაქვავდა, ძალაგამოცლილი და ბედნიერი. მოგვიანებით ამიხსნა, ეს რაღაც უფრო მძაფრი კი არ არის, უბრალოდ, თუ ყველაფერი კარგად აეწყო, ამ დროს ორი შეგრძნება რამდენიმე წამით ერთმანეთს ერწყმის და ძალიან სასიამოვნო, შეუდარებელ განცდად გადაიქცევა, მთელი სხეული კი ვნების ალში ეხვევაო.

ნიკოლი გვიყურებდა და კლიტორს გაუჩერებლად ისრესდა. აღგზნებამ ხელი ერთიანად დარია, მალე ვალერის ადგილი დაიკავა. პრეზერვატივის გამოცვლა ძლივს მოვასწარი.

– ნუ გამიფრთხილდები, – მიჩურჩულა, – მიყვარს, უკნიდან მაგრად რომ მხმარობენ.

ასეც მოვიქეცი. თვალები დავხუჭე, რათა სიამოვნების მიღების, სუფთა შეგრძნების გარდა არაფერზე მეფიქრა. საქმეს თავი იოლად გავართვი: საკუთარი გამძლეობით სასიამოვნოდ გაოცებული დავრჩი. მანაც ძალიან მალე გაათავა, გაბმული, მოგუდული კივილით.

მერე ნიკოლმა და ვალერიმ ჩაიმუხლეს და მე და ჟერომს

გვწოვდნენ, სანამ ვლაპარაკობდით. როგორც მან ამიხსნა, ტურნეებში ისევ მონაწილეობდა, მაგრამ ახლა ეს სულ უფრო ნაკლებად მოსწონდა. ასაკის მატებასთან ერთად შინ დარჩენის, ოჯახის მიხედვის მოთხოვნილებას გრძნობდა (მათ ორი შვილი ჰყავდათ) და უნდოდა, რომ იმ თავის დასარტყამ ინსტრუმენტებზე დაკვრა მარტოს გაეგრძელებინა. რიტმების ახლებურ სისტემაზეც მესაუბრა – 4/3-სა და 7/9-ზე, თუმცა, სიმართლე რომ ვთქვა, ბევრი ვერაფერი გავიგე. უცებ სიტყვა შუაზე გაუწყდა, თვალები გაუფართოვდა და გაოცებულმა წამოიყვირა: მძლავრად მომსკდარი ნაკადი ვალერის პირში ჩაღვარა.

– ეს რა მიქნა, არა, მაინც რა მიქნა, – ამბობდა და თან ეცინებოდა.

ვგრძნობდი, რომ თავს დიდხანს ვერც მე შევიკავებდი: ნიკოლს სრულიად განსაკუთრებული, ფართო, ხავერდოვანი, თითქოს საცხით გაპოხილი ენა ჰქონდა. აუჩქარებლად მლოკავდა, სიამოვნების წამები შეუმჩნევლად მიახლოვდებოდა. ვალერის ვანიშნე, ახლოს მოდი-მეთქი, ნიკოლს კი ავუხსენი, რაც მინდოდა: უბრალოდ, ჩემი სირუკა პირში უნდა სდებოდა, ზედ ენა მიებჯინა და უძრავად გაჩერებულიყო, სანამ ვალერი დამინძრევდა და სათესლეებს გამილოკავდა. თავი დამიქნია, თვალები დახუჭა და მორჩილად ელოდა, როდის გავათავებდი. ვალერი საქმეს მაშინვე შეუდგა, მისი თითები სწრაფად და ნერვულად მოძრაობდნენ – თვითონ უკვე მთლიანად მოცოცხლებულიყო. მკლავები და ფეხები ბოლომდე გადავშალე და თვალები დავხუჭე. სიამოვნების შეგრძნება თანდათან, ელვისებური დარტყმებით მატულობდა, მერე კი ყველაფერი ერთიანად გადაფარა და ნიკოლის პირში გავათავე. რამდენიმე წამი შოკურ მდგომარეობაში გავატარე, წამწამებს მიღმა მანათობელი წერტილები ირეოდნენ – მოგვიანებით მივხვდი, რომ გულის წასვლის ზღვარზე ვიყავი. თვალები ძლივს გავახილე. ნიკოლს ასოს თავი ისევ პირში ედო. ვალერიმ ხელი მომხვია, ნაზი და იდუმალი მზერა შემავლო. მითხრა, ძალიან ხმამაღლა ყვიროდიო.

სახლში მანქანით წამოგვიყვანეს. ნიკოლს აღგზნებამ ისევ წამოუარა, ძუძუები ლიფიდან ამოიყარა, ქვედა კაბა წამოიხადა, უკანა სავარძელზე წამოგორდა და თავი მუხლებზე დამადო. სრულიად თავდაჯერებული კლიტორს ნელა, აუჩქარებლად

ვუსრესდი. მის შეგრძნებებს ბოლომდე ვაკონტროლებდი: ძუძუსთავები თანდათან უმკვრივდებოდა და ქვემოთაც სულ უფრო სველდებოდა. ქალის საშოდან წამოსული სუნი მთელ მანქანაში დატრიალდა. ჟერომი ავტომობილს ფრთხილად მართავდა, წითელ შუქზე ყოველთვის აჩერებდა. ფანჯრიდან კონკორდის მოედანზე მოკიაფე სინათლეები, ობელისკი, ალექსანდრე მესამის ხიდი, ინვალიდების შენობები გავარჩიე. თავს შესანიშნავად ვგრძნობდი, მშვიდად ვიყავი, მაგრამ ბოლომდე გამოფხიზლებულიც არ მეთქმოდა. ნიკოლმა იტალიის მოედნის სიახლოვეს გაათავა. სანამ ერთმანეთს დავემშვიდობებოდით, ტელეფონის ნომრები გავცვალეთ.

ჩვენთან დაშორებისთანავე ჟან-ივს გულზე მსუბუქი ნაღველი შემოაწვა. მანქანა, ჩვეულებისამებრ, რესპუბლიკის ავენიუზე გააჩერა. მთელი დღის თანმდევი მღელვარება ახლა ჩამცხრალიყო. იცოდა, ოდრი შინ არ დახვდებოდა და ეს ამბავი უხაროდა კიდეც. დილით თვალს ორიოდე წუთით თუ მოჰკრავდა, სანამ ქალი როლერებს აიღებდა და სასეირნოდ წავიდოდა. შვებულების მერე უკვე ცალ-ცალკე იწვნენ.

თვითონ რატომღა უნდა დაბრუნებულიყო? სავარძელზე მოხერხებულად გადაწვა, რადიოს ჩართვა დააპირა, მაგრამ მერე გადაიფიქრა. ქუჩაში გოგო-ბიჭები ჯგუფ-ჯგუფად დადიოდნენ, ალბათ მაგრადაც ერთობოდნენ, ყოველ შემთხვევაში, დიდი ღრიანცელი კი ედგათ. ზოგიერთს ხელში ლუდის ქილაც ეჭირა. მასაც ხომ შეეძლო მანქანიდან გადმოსულიყო და მათ აჰყოლოდა, მერე სადმე ხელჩართული ჩხუბი გაეჩაღებინა. ათასი რამის გაკეთება შეეძლო. არა, ბოლოს მაინც შინ დაბრუნდებოდა. უყვარდა თავისი გოგონა – თვითონ ხომ ასე ეგონა. მასთან რაღაც ორგანული, სისხლისმიერი აკავშირებდა, რაც სიყვარულის განსაზღვრებას ბოლომდე შეესაბამებოდა. ვაჟის მიმართ კი მსგავსსაც ვერაფერს გრძნობდა. იქნებ მისი შვილი არც იყო. ოდრიზე ხომ გაურკვეველი მიზეზების გამო იქორწინა. ახლა მის მიმართ მხოლოდ ზიზღსა და სიძულვილს გრძნობდა, ზედმეტ სიძულვილს. ერჩია, სულაც გულგრილი ყოფილიყო. ალბათ გაყრას ამიტომაც არ ჩქარობდა: ელოდა, როდის მიაღწევდა სრულ გულგრილობასა და განურჩევლობას. ჯერ ისევ ძალიან უნდოდა, რომ ქალისთვის სამაგიერო მიეზღო. „ალბათ მაინც მე უფრო ცუდ მდგომარეობაში აღმოვჩნდები," – გაიფიქრა უცებ მწარედ. ბავშვებზე მზრუნველობას დედას დაავალებდნენ, მას

კი საკმაოდ დიდი ალიმენტის გადახდა მოუწევდა. რატომ არ უნდა ეცადა, რომ ბავშვები მასთან დარჩენილიყვნენ? რატომ არ უნდა ებრძოლა ამისთვის? „არა, არ ღირს“, – დაასკვნა მან. რა გაეწყობოდა, ანჟელიკთან განშორება მოუწევდა. მარტო უფრო კარგად იქნებოდა, ცხოვრების თავიდან დაწყებას ეცდებოდა, მარტივად რომ ვთქვათ, სხვა ქალს იპოვიდა. იმ ბოზანდარას კი, რომელსაც კისერზე ორი ბავშვი ჩამოეკიდებოდა, ეს ბევრად უფრო გაუჭირდებოდა. ჟან-ივმა თავი იმ აზრით ინუგეშა, რომ უარეს ქალს ვერსად გადაეყრებოდა და საბოლოო ჯამში, გაყრა ოდრის უფრო ძვირად დაუჯდებოდა. იგი ისეთი ლამაზი აღარ იყო, როგორც მათი გაცნობის დღეს. კარგად გამოიყურებოდა, მოდურადაც იცვამდა, მაგრამ მან ხომ იცოდა, რომ ქალის სხეულს ძველებური ხიბლი დაეკარგა. სხვათა შორის, მისი, როგორც ადვოკატის, კარიერაც ისე აღარ ბრწყინავდა, როგორადაც თვითონ წარმოაჩენდა ხოლმე და კაცი გრძნობდა, რომ ოდრი, ორი ბავშვის ხელში, ვეღარაფრის გამოსწორებას ვეღარ მოახერხებდა. ადამიანისთვის შთამომავლობა მართლაც დიდი ტვირთია, საშინელი სიმძიმე, რომელიც მის ყოველ ნაბიჯს აფერხებს და საბოლოოდ, სამარის კარამდეც მიჰყავს. ეს ქალბატონი კი სამაგიეროს აუცილებლად მიიღებდა, ოღონდ მოგვიანებით, მაშინ, როცა ჟან-ივი ბოლომდე გულგრილი გახდებოდა. ახლა უკვე ცარიელ ქუჩაში, საკუთარ მანქანაში, ის ცდილობდა, თუნდაც რამდენიმე წუთით სრულიად გულგრილი ყოფილიყო.

როგორც კი სახლის კარი შეაღო, ათასგვარი საზრუნავი ისევ თავს დაატყდა. ძიძა, ჟოანა დივანზე წამოგორებულიყო და MTV-ის უყურებდა. ამ დონდლო, თავცარიელ გოგოს დასანახად ვერ იტანდა. შეხედავდა თუ არა, მაშინვე სურვილი უჩნდებოდა, რომ სახეში გაელაწუნებინა, რათა მის აუტანელ სიფათზე უკმაყოფილო და ქედმაღლური გამომეტყველება წაეშალა. ის ოდრის მეგობრის შვილი იყო.

– ყველაფერი კარგადაა? – იღრიალა მან. გოგომ თავი ზანტად დაუქნია.

– არ შეგიძლია, ხმას დაუწიო?

ჟოანამ პულტი თვალებით მოძებნა. წყობიდან გამოსულმა ჟან-ივმა ტელევიზორი გამორთო. გოგომ წყრომით შეხედა.

– ბავშვები კარგად არიან? – კაცი ისევ ღრიალებდა, მიუხედავად

იმისა, რომ ბინაში სრული სიჩუმე იყო.

– კი, მგონი, სძინავთ, – გოგო შიშით მოიკუნტა.

ჟან-ივი მეორე სართულზე ავიდა და ვაჟის ოთახის კარი შეაღო. ნიკოლამ უშინაარსო მზერა შეავლო, მერე კი ისევ „Tomb Rider“-ის თამაშში ჩაეფლო. ანჟელიკს ძილში ხელები მოემუჭა. კაცი ქვემოთ დამშვიდებული ჩამოვიდა.

– აბანავე ბავშვი?

– არა... რა ვიცი, დამავიწყდა.

ჟან-ივი სამზარეულოში შევიდა და ჭიქაში წყალი დაისხა. ხელები უკანკალებდა. სამუშაო მაგიდაზე ჩაქუჩი დაინახა. ჟოანას ალბათ ორიოდე გალაწუნება არ ეყოფოდა, სჯობდა, მისთვის თავი გაეჩეჩქვა. ეს აზრი გონებაში რამდენიმე წამს უტრიალებდა. ფიქრები ერთმანეთში ირეოდნენ, თითქმის უმართავი ფიქრები. გული გაუსკდა, როცა შემოსასვლელში შენიშნა, რომ ჩაქუჩი ისევ ხელში ეჭირა. პატარა მაგიდაზე დადო, საფულეში ტაქსის ფული მოძებნა და ჟოანას გაუწოდა. მან მადლობის მსგავსი რაღაც ჩაიბუტბუტა და გამოართვა. ჟან-ივმა უნებურად ზურგსუკან კარი ისე მიუჯახუნა, რომ ხმაურმა მთელი ბინა შეაზანზარა. ვერა, მის ცხოვრებაში აშკარად რაღაც ვერ აეწყო. სასტუმრო ოთახში სასმელების თარო ერთიანად გამოცარიელებული დახვდა: ოდრის ამის მიხედვის თავიც კი არ ჰქონდა. ცოლის გახსენებისას გააჟრჟოლა: ისეთი მძაფრი სიძულვილი იგრძნო, რომ თავადაც გაოგნებული დარჩა. სამზარეულოში რომის გახსნილ ბოთლს მიაგნო. ამასაც არა უშავდა რა. საძინებელში შევიდა და მიყოლებით აკრიფა იმ სამი გოგოს ნომერი, რომელიც ინტერნეტით გაეცნო: სამივე ჯერზე ავტომოპასუხე შეეხმიანა. ალბათ გარეთ ბრძანდებოდნენ და ვიღაც-ვიღაცეებს საკუთარი სიამოვნებისთვის აძლევდნენ. ისინი უდავოდ სექსუალური, მომხიბვლელი, თანამედროვე გოგოები იყვნენ, მაგრამ მათთან გატარებული თითოეული საღამო 2 000 ფრანკი უჯდებოდა. დიდი ხნის განმავლობაში კი ეს რაღაცნაირად დამამცირებელი ხდებოდა. აქამდე როგორ დაეშვა? გართობაზე უფრო მეტი უნდა ეფიქრა, ახალი მეგობრები გაეჩინა, სამსახურისთვის ნაკლები დრო დაეთმო. კლუბების ქსელ „აფროდიტეზე“ კიდევ ერთხელ დაფიქრდა და პირველად გააცნობიერა, რომ შესაძლოა უფროსებს ეს იდეა არც მოსწონებოდათ. საფრანგეთში

საზოგადოებრივი აზრი სექსუალურ ტურიზმს უარყოფითად აფასებდა. რასაკვირველია, ლეგანისთვის პროექტის შერბილებული ვარიანტის წარდგენა შეეძლო, მაგრამ ესპიტალიეს რას გამოაპარებდა – ის ისეთი გამჭრიახი გახლდათ. სხვა რა გზა ჰქონდა? სტანდარტულ კლიენტურაზე ორიენტაციით „კლუბ მედს“ კონკურენციას ვერ გაუწევდა – აი, მათ სწორედ ამას დაუმტკიცებდა. საწერი მაგიდის უჯრები გადაქექა და „ავრორას“ წესდებას მიაგნო, რომელიც დამფუძნებლებს ათი წლის წინ შეედგინათ და ყველა სასტუმროში გამოეკრათ: „ავრორას“ სულისკვეთება ტრადიციისა და თანამედროვეობის დახვეწილად შეხამებას, ფანტაზიისა და ჰუმანისტური მიდგომების შერწყმის ხელოვნებას გულისხმობს – ჩვენ ხომ თავად სრულყოფილებას უნდა მივაღწიოთ. „ავრორაში“ დასაქმებული ქალები და კაცები უნიკალური კულტურული მემკვიდრეობის მატარებელნი არიან: მათ სტუმრების სათანადოდ დახვედრა და მასპინძლობა ხელეწიფებათ. ამ ადამიანებმა ის წესები და რიტუალები იციან, რაც უბრალო ცხოვრებას ცხოვრების ხელოვნებად გარდაქმნის, სხვისთვის გაწეულ უმცირეს სამსახურს კი – მართლაც საოცარ წუთებად. ეს მათი ხელობა და ხელოვნებაა. ეს მათი ნიჭია. საუკეთესოს შექმნა და ხალხისთვის მისი გაზიარება, უმთავრესის მოხელთება, სიამოვნების საფეხურების გამოგონება – აი, რა ქმნის „ავრორას“ განუმეორებელ ფრანგულ სურნელს მთელ მსოფლიოში“. ჟან-ივი ნათლად მიხვდა, რომ ეს გულისამრევი ბოდვა ორგანიზებული ბორდელების ქსელს გადასარევად მოერგებოდა. ალბათ გერმანულ ტუროპერატორებთან დაკავშირებაც უნდა ეცადათ. ზოგიერთ გერმანელს საფრანგეთი, სრულიად უსაფუძვლოდ, ისევ გალანტურობისა და სიყვარულის ხელოვნების ქვეყნად წარმოედგინა. თუ რომელიმე მსხვილი გერმანული ტუროპერატორი კატალოგში „აფროდიტეს“ შეტანას დათანხმდებოდა, ისინი პოზიციებს საბოლოოდ გაიმყარებდნენ. აქამდე ვერცერთ ფრანგულ ფირმას მსგავსი რამ ვერ მოეხერხებინა. ის კი „ნეკერმანს“ დაუკავშირდა და მისთვის ჩრდილოაფრიკული კლუბების მიყიდვას აპირებდა, თუმცა კიდევ ერთი კომპანია იყო – TUI, რომელმაც მათი პირველი შეთავაზებები არ მიიღო, რადგან იაფფასიანი სასტუმროების კატეგორიაში ფეხი მყარად მოეკიდებინა. უფრო სპეციალიზებული პროექტით ისინი ალბათ მეტად დაინტერესდებოდნენ.

11.

ჟან-ივმა ორშაბათ დილითვე სცადა მათთან დაკავშირება. ბედმა გაუღიმა: TUI-ს დირექტორთა საბჭოს თავმჯდომარე, გოტფრიდ რემბკე მომდევნო თვის დასაწყისში რამდენიმე დღით საფრანგეთში ჩამოდიოდა და მასთან სადილობაზეც თანახმა იყო. თუ დარჩენილ დროში პროექტს წერილობითი სახით მიაწვდიდნენ, სიამოვნებით შეისწავლიდა. ახალი ამბის სათქმელად ჟან-ივი ვალერის ოთახში შევიდა. ქალს მეტყველების უნარი წაერთვა. TUI-ს წლიური მიმოქცევა 25 მილიარდ ფრანკს შეადგენდა, რაც „ნეკერმანისას“ სამჯერ, „ნუველ ფრონტიერისას“ კი ექვსჯერ აღემატებოდა: ის მსოფლიოში პირველი ტუროპერატორი გახლდათ.

დარჩენილი კვირა მათ პროდუქტის მახასიათებლების განსაზღვრას მოანდომეს. პროექტი მნიშვნელოვან ინვესტიციას არ მოითხოვდა: ავეჯის მცირედ გადახალისება, დეკორაციის შეცვლა და რასაკვირველია, ინტერიერისთვის „ეროტიკული“ ელფერის მიცემა საკმარისი იქნებოდა – საერთო შეთანხმებით, ორგანიზაციის დოკუმენტებში ამ ყველაფერს „შარმის ტურიზმად“ მოიხსენიებდნენ. გაცილებით მნიშვნელოვანი კი ის იყო, რომ ხარჯები მნიშვნელოვნად შემცირდებოდა: აღარც სპორტული ღონისძიებების მოწყობა მოუწევდათ და აღარც ბავშვთა გასართობი ცენტრების. დიპლომიან ძიძებს, მშვილდოსნობის, სერფინგის, აერობიკის, წყალქვეშ ყვინთვის ინსტრუქტორებს, იკებანას, მინანქრისა თუ აბრეშუმზე ხატვის სპეციალისტებს ხელფასს აღარ გადაუხდიდნენ. პირველადი გამოთვლისას ჟან-ივმა ვერაფრით დაიჯერა, რომ ამორტიზაციისა და ასეთი ამბების გათვალისწინებითაც კი, კლუბების თვითღირებულება 25%-მდე შემცირდა. მან სამჯერ გადაიანგარიშა, სამივე ჯერზე ერთი და იგივე შედეგი მიიღო. ეს მით უფრო გამაოგნებელი იყო, რომ ტარიფების 25%-მდე გაზრდას, ანუ, უხეშად რომ ვთქვათ, „კლუბ მედის“ სტანდარტთან მათ მიახლოებას აპირებდა. სარგებელი, ხელის ერთი მოსმით, 50%-მდე იზრდებოდა.

– გენიოსია შენი მეგობარი, – უთხრა ვალერის, როცა მან კაბინეტის კარი შეუღო.

იმ დღეებში კომპანიაში უცნაური ატმოსფერო სუფევდა. შაბათს ევრიში მომხდარი შეტაკება გამონაკლისს არ წარმოადგენდა, მაგრამ შვიდი გარდაცვლილი მართლაც თავზარდამცემი შედეგი გახლდათ. ბევრი ძველი თანამშრომელი უშუალოდ კომპანიის სიახლოვეს ცხოვრობდა. მათთვის პატარ-პატარა შენობები მაშინვე აეგოთ, როცა სათავო ოფისს აშენებდნენ. მერე კი, ამათ, ხშირ შემთხვევაში, სესხი აეღოთ და კერძო სახლები თვითონ წამოეჭიმათ.

– მეცოდება ეს ხალხი, – მითხრა ვალერიმ, – გულწრფელად მეცოდება. თითოეული მათგანი იმაზე ოცნებობს, რომ რომელიმე წყნარ პროვინციაში დასახლდეს, თუმცა ჯერ ვერსად მიდის – თუ წავა, პენსიის დიდ ნაწილს დაკარგავს. ერთ ტელეფონისტ ქალს გამოველაპარაკე: საპენსიო ასაკამდე სამი წელი დარჩენია. დორდონეში სახლის ყიდვაზე ოცნებობს – წარმოშობით სწორედ იქიდანაა. იმ ადგილას თურმე ინგლისელები ჩასახლებულან, ბინების, თვით ყველაზე მინგრეულ-მონგრეული ქოხმახების ფასებსაც კი ზღაპრულად აუწევია. ამ დროს მისი სახლის ფასი ერთიანად დაეცა: ყველამ გაიგო, რომ ეს საშიშ გარეუბანს წარმოადგენს – ახლა მხოლოდ მესამედ ფასად თუ გაყიდის. გარდა ამისა, მესამე სართულზე მდივნებმაც გამაკვირვეს. ექვსის ნახევარზე შევედი მათ ოთახში – ტექსტის აკრეფა მინდოდა. ისხდნენ და ინტერნეტში იქექებოდნენ. ამიხსნეს, საყიდლებზე სიარულს ვერიდებით და უფრო უსაფრთხო გზას მივაგენით: სამსახურიდან დაბრუნებულები შინ საიმედოდ გამოვიკეტებით და შეკვეთილი პროდუქტების მოტანას ველითო.

მომდევნო კვირების განმავლობაში ფსიქოზი არ შემცირებულა, პირიქით, გაიზარდა კიდეც. ახლა გაზეთების ყოველ ნომერში ნახავდით დანით გაფატრულ პედაგოგებს, გაუპატიურებულ მასწავლებლებს, „მოლოტოვის კოქტეილით“ აფეთქებულ სახანძრო მანქანებს, მატარებლის ფანჯრიდან მხოლოდ იმის გამო გადაგდებულ ინვალიდებს, რომ თურმე მათ ბანდის მეთაურისთვის „ცუდი თვალით შეუხედავთ“. „ფიგარო“ სიტუაციას დიდი ხალისით ამძაფრებდა, მისი კითხვისას ისეთი შთაბეჭდილება გრჩებოდათ, რომ სადაც იყო, უმოწყალო სამოქალაქო ომი გაჩაღდებოდა. ცხადია, წინასაარჩევნო პერიოდი იწყებოდა, ლიონელ ჟოსპენი კი უსაფრთხოების საკითხის მოუგვარებლობას ყველაზე მეტად უნდა შეეშფოთებინა. ყოველ შემთხვევაში, ნაკლებად სავარაუდო

გახლდათ, რომ ფრანგებს ხმა ისევ ჟაკ შირაკისთვის მიეცათ: ის ხომ, მეტისმეტად იდიოტური გამომეტყველებით, პირდაპირ ქვეყნის იმიჯს ლახავდა. როცა ეს ბრიყვი და ბენტერა ზურგსუკან ხელებს შემოიწყობდა და ადგილობრივ სასოფლო-სამეურნეო ასოციაციას სტუმრობდა ან მსოფლიოს მეთაურთა შეკრებას ესწრებოდა, მისი შემხედვარე უხერხულობას, რაღაცნაირ გულისტკივილსაც კი იგრძნობდით. მემარცხენე მთავრობას, რომელსაც ძალადობის შეჩერება აშკარად არ შეეძლო, თავი ღირსეულად ეჭირა: მორიდებას იჩენდა, აღიარებდა, რომ სტატისტიკურ მონაცემებს ცუდი, ძალიან ცუდიც კი ეთქმოდა. ყველას მოუწოდებდა, ისინი პოლიტიკური მიზნით არ გამოეყენებინა და ხალხს იმასაც ახსენებდა, რომ თავის დროზე მემარჯვენე მთავრობასაც ბევრი ვერაფერი გაეწყო. ჰო, ერთი პატარა გარღვევა მაინც მოხდა: ვინმე ჟაკ ატალმა გაზეთში სულელური სტატია გამოაქვეყნა. მისი აზრით, სინამდვილეში გარეუბნელი ახალგაზრდების ძალადობა „დახმარების თხოვნა და ძახილი“ იყო, ლე ალისა თუ შანზ-ელიზეს მდიდრული სავაჭრო კომპლექსების ვიტრინები კი „ღარიბ-ღატაკთა თვალში დიდ უხამსობად“ მოჩანდა. ისიც არ უნდა დაგვევიწყებინა, რომ ზოგადად, გარეუბანი „მუდამ იმ ხალხებისა და რასების მოზაიკას წარმოადგენდა, რომლებიც საკუთარი ტრადიციებითა და რწმენა-წარმოდგენებით ჩამოდიოდნენ, რათა ახალი კულტურა შეექმნათ და თანაცხოვრების ხელოვნება გამოეგონებინათ“. ვალერიმ გაოგნებულმა შემომხედა: „ექსპრესის“ კითხვისას გულიანად პირველად ვიცინოდი.

– თუ არჩევნებში გამარჯვება უნდა, ჟოსპენმა ამ ტიპს მეორე ტურამდე უნდა მოაკეტინოს, – ვუთხარი და გაზეთი გავუწოდე.

– მაგრად კი აუღე ალღო სტრატეგიას...

და მაინც, საერთო მღელვარება მეც გადმომედო. ვალერი ისევ გვიანობამდე მუშაობდა, ცხრა საათზე ადრე შინ იშვიათად ბრუნდებოდა. ალბათ სჯობდა, იარაღი ეყიდა. ერთ ტიპს ვიცნობდი – იმ მხატვრის ძმას, რომლის გამოფენაც ორი წლის წინ მოვაწყე. ის დამნაშავეთა წრეში არ ტრიალებდა, მხოლოდ ერთი-ორ თაღლითობაში გარეულიყო. უფრო გამომგონებელი იყო, ხელიდან ყველაფერი გამოსდიოდა. ცოტა ხნის წინ ძმას უმტკიცებდა, ისეთ ხერხს მივაგენი, რომლის დახმარებითაც

პირადობის მოწმობებს დავამზადებო – მათი გაყალბება კი აქამდე სრულიად შეუძლებლად ითვლებოდა.

– არც გაიფიქრო, – იმავე წამს მიპასუხა ვალერიმ, – არაფერი მემუქრება: დღისით ოფისიდან არ გავდივარ, საღამოს კი, რომელი საათიც არ უნდა იყოს, მანქანით ვბრუნდები.

– შუქნიშანზე ხომ ჩერდები.

– „ავრორას“ შენობიდან ავტოსტრადამდე ერთადერთი შუქნიშანია. მერე პორტ დ'იტალიში გავდივარ და მაშინვე სახლში ვარ. ჩვენი კვარტალი საშიში სულაც არ არის.

ასეც იყო: „ჩაინათაუნში“ თავდასხმა, ძარცვა და ქურდობა მართლაც იშვიათად ხდებოდა. არ ვიცი, ჩინელები ამას როგორ ახერხებდნენ: იქნებ სულაც თვალთვალის საკუთარი სისტემა ჰქონდათ? ყოველ შემთხვევაში, გადმოვბარგდით თუ არა, მაშინვე შეგვნიშნეს. სულ ცოტა, ოცამდე კაცი მაინც მუდმივად გვესალმებოდა. ამ უბანში ევროპელები იშვიათად სახლდებოდნენ, შენობაშიც აშკარად უმცირესობას წარმოვადგენდით. ზოგჯერ კედელზე რაღაც განცხადებები გვხვდებოდა, ხელით მოხაზული ჩინური იეროგლიფებით – ალბათ შეკრებებზე ან დღესასწაულებზე გვიხმობდნენ, მაგრამ რომელ შეკრებებზე? რომელ დღესასწაულებზე? შეიძლება წლები გაატარო ჩინელების გვერდით და მათი ცხოვრების წესს ვერაფერი გაუგო.

იმ ნაცნობს მაინც დავურეკე – შემპირდა, ყველაფერს გაგირკვევო და ორ დღეში გადმომირეკა. ათი ათას ფრანკად მაგარ რევოლვერს ვიყიდდი, ძალიან კარგ მდგომარეობაში – ფასში ტყვიების საკმაოდ დიდი რაოდენობაც შედიოდა. მხოლოდ რეგულარულად უნდა მეწმინდა, რათა საჭირო დროს არ ემტყუნა. ეს ყველაფერი ვალერის ვუთხარი, მაგრამ ისევ უარი განმიცხადა:

– ვერ შევძლებ, სასხლეტის გამოკვრისთვის ძალა არ მეყოფა.

– სასიკვდილო საფრთხე რომ დაგემუქროს?

თავი გააქნია და გამიმეორა:

– არა, შეუძლებელია.

აღარ დამიძალებია.

– პატარა რომ ვიყავი, ქათმის დაკვლაც კი არ შემეძლო, – მითხრა მოგვიანებით.

სიმართლეს თუ ვიტყვი, ქათმის დაკვლა არც მე შემეძლო, მაგრამ ადამიანისთვის ტყვიის დახლა ბევრად უფრო იოლი მეჩვენებოდა.

ისე კი, რაც არ უნდა უცნაური იყოს, შიში არაფრის მქონია. მართალია, ბარბაროსთა ბანდებს იშვიათად თუ გადავეყრებოდი ხოლმე, ისიც შუადღის შესვენებაზე, როცა ლე ალის სავაჭრო ცენტრში სასეირნოდ მივდიოდი, მაგრამ იქაურობას უსაფრთხოების იმდენი სამსახური იცავდა (ჟანდარმერია, პოლიცია, კომერსანტთა ასოციაციის მიერ დაქირავებული მცველები), რომ საფრთხე თეორიულადაც არ მემუქრებოდა. აი, ასე, ფორმიანების მიერ საიმედოდ დაცულ არეალში დავეხეტებოდი და თავი ტუარის ზოოპარკში გამომწყვდეული მხეცი მეგონა. ვიცოდი, წესრიგის დამცველები რომ არ ყოფილიყვნენ, იოლი, თუმცა კი ნაკლებად საინტერესო ნადავლი ვიქნებოდი: მეტისმეტად ჩვეულებრივი ტიპი ვიყავი, საშუალო ანაზღაურების მქონესავით მეცვა – რას უნდა მოეხიბლა ისინი? საშიში კლასების ამ ნორჩი წარმომადგენლების არ მესმოდა და არც ვცდილობდი, რომ გამეგო. ამ ყმაწვილების გატაცებები ოდნავადაც არ აღმაფრთოვანებდა, მათ ღირებულებებსაც არ ვიზიარებდი. მე ხომ თითსაც არ გავანძრევდი იმისთვის, რომ „როლექსის“ საათს, „ნაიკის“ ბოტასებსა თუ BMW Z3-ს დავპატრონებოდი. საფირმო და უბრალო პროდუქციას შორის უმცირეს განსხვავებასაც ვერასდროს ვამჩნევდი. არადა, საზოგადოების თვალში, აშკარად ვცდებოდი. ამას კარგად ვხვდებოდი: უმცირესობაში ვიყავი და შესაბამისად, ჩემი შეხედულებაც მცდარი უნდა ყოფილიყო. „ივ სენ ლორანის“ პერანგებსა და სხვა პერანგებს, „გუჩისა“ და „ანდრეს“ მოკასინებს შორის რაღაც განსხვავება ნამდვილად იქნებოდა. უბრალოდ, ამ განსხვავებას მე ვერ ვხედავდი. ეს ჩემი ნაკლი იყო, ჰოდა, თავს ვერაფრით მოვიწონებდი და ვერც სამყაროს გავკიცხავდი. ბრმას ხომ არავინ სთხოვს, რომ პოსტიმპრესიონისტული მხატვრობის ექსპერტად იქცეს? ჩემი უნებური დაბრმავებით იმ თანამედროვე რეალობის მიღმა აღმოვჩნდი, რომელიც იმდენად ძლიერი გახლდათ, რომ ხალხს თავგანწირვისა და დანაშაულის

ჩადენისკენ უბიძგებდა. ნახევრად ველური ახალგაზრდები სილამაზისკენ ინსტინქტურად ისწრაფვოდნენ. მათი სურვილები და მისწრაფებები ქებას იმსახურებდა და სოციალურ ნორმებს სრულად შეესაბამებოდა. უბრალოდ, გამოხატვის უფრო ადეკვატური ფორმები უნდა შეერჩიათ.

როცა დავფიქრდი, მივხვდი, რომ ვალერი და მარი-ჟანი – ორად ორი ქალი ჩემს იმდროინდელ ცხოვრებაში – „კენზოს" ბლუზებისა თუ „პრადას" ჩანთების მიმართ სრულიად გულგრილნი იყვნენ. ვიცოდი, ისინი ყველაფერს მარკის განურჩევლად ყიდულობდნენ. ჟან-ივი კი – კაცი, ვისაც ჩემს ნაცნობებს შორის ყველაზე მაღალი ხელფასი ჰქონდა – უპირატესობას „ლაკოსტას" მაისურებს ანიჭებდა, მაგრამ ამას უფრო მექანიკურად, ჩვევის ძალით აკეთებდა, თავსაც არ იწუხებდა იმის შემოწმებით, მის რჩეულ მარკას ახალი კონკურენტი ხომ არ გამოსჩენოდა. კულტურის სამინისტროს ზოგიერთი ფუნქციონერი, რომელსაც სახეზე ვიცნობდი (თუ შეიძლება ასე ითქვას, რადგან შეხვედრიდან შეხვედრამდე მათი თანამდებობები, სახელები და სახეებიც კი მავიწყდებოდა) ახალგაზრდა, სრულიად უცნობი დიზაინერების ტანსაცმელს ყიდულობდა, რომლებსაც ერთადერთ პარიზულ ბუტიკში თუ ნახავდით. ისიც ვიცოდი, რომ თუ ამ ხელოვანებს ბედი გაუღიმებდათ და სახელს გაითქვამდნენ, ეს ქალები მათზე მაშინვე გულს აიყრიდნენ.

ზოგადად, „ნაიკის", „ადიდასის", „არმანის", „ვიუიტონის" ძლევამოსილება სრულიად უდავო იყო. აუცილებლობის შემთხვევაში ამაში იოლად დავრწმუნდებოდი, თუ „ფიგაროს" ვარდისფერ გვერდებს გადავშლიდი. მაინც ვინ განაპირობებდა ამ ფირმების წარმატებას, გარეუბნელი ახალგაზრდების გარდა? ალბათ საზოგადოების მთელი ფენები არსებობდა, რომლებზეც წარმოდგენა არ მქონდა, თუ, რა თქმა უნდა, ესენი, უბრალოდ და ბანალურად, მესამე სამყაროს გამდიდრებული წარმომადგენლები არ იყვნენ. მე ცოტა ვიმოგზაურე, ცოტა ვიცხოვრე და სულ უფრო ცხადი ხდებოდა, რომ თანამედროვე მსოფლიოსი ბევრი არაფერი გამეგებოდა.

27 სექტემბერს შეხვედრა გაიმართა „ელდორადორის" ტურისტული კომპლექსების დირექტორებთან, რომლებიც ევრიში სწორედ ამ მიზნით შეიკრიბნენ. ეს ტრადიციული შეხვედრა იყო და ზაფხულის საკურორტო სეზონის

შესაჯამებლად, სერვისის გაუმჯობესების დასაგეგმად ყოველ წელს იმართებოდა. ამჯერად მას განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა. პირველ რიგში, სამი კომპლექსი სხვის ხელში გადადიოდა – ხელშეკრულება „ნეკერმანთან“ სულ ცოტა ხნის წინ გაფორმებულიყო. დანარჩენ ოთხ კომპლექსში, რომლებსაც „აფროდიტე“ ეწოდათ, დირექტორებს პერსონალის განახევრება მოუწევდათ.

ვალერი ამ შეკრებას არ დასწრებია. ის, პროექტის წარსადგენად, „იტალტრავის“ წარმომადგენელს ხვდებოდა. ჩრდილოევროპულთან შედარებით, იტალიური ბაზარი ბევრად უფრო დაქუცმაცებული გახლდათ: „იტალტრავი“ იტალიაში პირველი ტუროპერატორი იყო, მაგრამ მისი კაპიტალი TUI-ს კაპიტალის მეათედსაც არ შეადგენდა. მიუხედავად ამისა, მათთან შეთანხმებას კლიენტების დამატებითი ნაკადის მოზიდვა შეეძლო.

ვალერი სამსახურში საღამოს შვიდი საათისთვის დაბრუნდა. კაბინეტში ჟან-ივი მარტო დახვდა. შეხვედრა სულ ცოტა ხნის წინ დასრულებულიყო.

– რა რეაქცია ჰქონდათ?

– ცუდი. მესმის კიდეც ამ ხალხის: ალბათ გრძნობენ, რომ მათი ბედი ბეწვზე ჰკიდია.

– დირექტორების შეცვლაც გინდა?

– სჯობს, ახალი პროექტი ახალი გუნდით დავიწყოთ.

ეს სიტყვები ძალიან მშვიდად წარმოთქვა. ვალერიმ გაკვირვებით შეხედა: ბოლო დროს ჟან-ივი უფრო თავდაჯერებული და გაცილებით მკაცრი გახდა.

– დარწმუნებული ვარ, ჩვენსას მაინც გავიტანთ. შუადღის შესვენებისას ბოკა ჩიკას ტურისტული კომპლექსის სანტო დომინგოელი დირექტორი გვერდით გავიყვანე. მინდოდა, ყველაფერი გამერკვია: უნდა გამეგო, როგორ ახერხებდა ეს ტიპი სასტუმროს 90%-ით შევსებას ნებისმიერ სეზონზე. რაღაცას მიედ-მოედო, ჯგუფურ მუშაობაზე მელაპარაკა, თან უხერხულობას ვერ მალავდა. ბოლოს პირდაპირ ვკითხე, კლიენტების ნომრებში გოგოებს უშვებ თუ არა-მეთქი. მაინც ვერაფერი ვათქმევინე, დასჯის ისე ეშინოდა. მაიძულა, მეთქვა,

ეს ამბავი სულაც არ მაწუხებს, პირიქით, ამ ინიციატივას საინტერესოდაც კი ვთვლი-მეთქი. როგორც იქნა, გამოტყდა. სისულელედ მიაჩნდა, კლიენტები ორი კილომეტრის მოშორებით რომ ქირაობდნენ ოთახებს, სადაც ხშირად წყალგაყვანილობაც არ იყო, სასტუმროში კი მათ სრული კომფორტი ჰქონდათ. ამასთანავე, ისინი დაზღვეულები არ იყვნენ, რომ, საბოლოოდ, თაღლითების ხელში არ აღმოჩნდებოდნენ. მივულოცე და დავპირდი, კომპლექსის დირექტორის ადგილს აუცილებლად შეინარჩუნებ, იქნებ მხოლოდ შენ შეინარჩუნო-მეთქი.

ჩამობნელდა. ჟან-ივმა მაგიდის ლამპა აანთო. მცირე ხნით სიჩუმე ჩამოწვა.

– დანარჩენებს რაც შეეხება, გული არცერთზე არ შემტკივა, – განაგრძო მან, – ისინი მეტ-ნაკლებად ერთნაირები არიან. ყოფილი ორგანიზატორები ბრძანდებიან, რომლებიც კარგ დროს ჩამოვიდნენ, ყველა გოგოსთან იწვნენ, ვინც თვალში მოუვიდათ და მეტი არც არაფერი უკეთებიათ, მერე კი წარმოიდგინეს, რომ თუ დირექტორები გახდებოდნენ, პენსიაზე გასვლამდე მზის გულზე იგორავებდნენ. მათი დრო წავიდა. ახლა ნამდვილი პროფესიონალები მჭირდება.

ვალერიმ ფეხი ფეხზე გადაიდო და ჟან-ივს უსიტყვოდ შეხედა.

– ჰო, მართლა, როგორ ჩაიარა „იტალტრავთან“ შეხვედრამ?

– კარგად, გართულებების გარეშე. ის კაცი მაშინვე მიხვდა, რას ვგულისხმობდი „შარმის ტურიზმში“, ჩემი შებმაც კი სცადა... იტალიელებთან ურთიერთობისას კარგი ის არის, რომ ყოველთვის იცი, რას უნდა ელოდო... ერთი სიტყვით, დამპირდა, თქვენს კლუბებს კატალოგებში შევიტანთო, მაგრამ თან გამაფრთხილა, ზედმეტი ილუზიები არ უნდა გქონდეთო: „იტალტრავი“ მსხვილი კომპანიაა, უამრავ სპეციალიზებულ სამოგზაურო სააგენტოს აერთიანებს, თუმცა, როგორც მარკას, მნიშვნელოვანი წონა არა აქვს. სინამდვილეში, უფრო დისტრიბუტორია: სიაში დაგვამატებს, ბაზარზე კი სახელი ჩვენ უნდა მოვიპოვოთ.

– ესპანეთზე რას იტყვი?

– „მარსანსს“ დავუკავშირდით. ისიც რაღაც მსგავსია, თუმცა ესპანელები უფრო ამბიციურები არიან, ბოლო დროს

საფრანგეთში ფეხის მოკიდებას ცდილობენ. მეშინოდა, რომ კონკურენტებად აღგვიქვამდნენ, მაგრამ არა, როგორც თავად ვარაუდობენ, ერთმანეთს შევავსებთ.

მცირე ხნით ჩაფიქრდა, მერე კი ჟან-ივს ჰკითხა:

– საფრანგეთში რას ვაკეთებთ?

– ჯერ არ ვიცი... ალბათ სისულელეა, მაგრამ პრესაში ატეხილი მორალისტური კამპანიისა მეშინია. რა თქმა უნდა, შეგვიძლია, ბაზარი შევისწავლოთ, კონცეფცია მოვსინჯოთ...

– ასეთი რამეების ხომ არასდროს გჯეროდა.

– მართალი ხარ, არც ახლა მჯერა, – ის წამით შეყოყმანდა, – ვფიქრობ, პროექტი საფრანგეთში მინიმალურად განვახორციელოთ, ისიც მხოლოდ „ავრორატურის“ ქსელში. რეკლამას ისეთ სპეციალიზებულ ჟურნალებში განვათავსებთ, როგორებიც „FHM“ და „ეკო დე სავანია“. პირველ ხანებში კი სამიზნედ ჩრდილოეთ ევროპას ავირჩევთ.

გოტფრიდ რემბკეს ვალერი მომდევნო პარასკევს შეხვდა. წინა საღამოს კანის დამამშვიდებელი ნიღაბი გაიკეთა და ძალიან ადრე დაწვა. როცა გავიღვიძე – რვა საათზე – უკვე ჩაცმულ-დახურული დამხვდა. გამაოგნებლად გამოიყურებოდა. შავი პიჯაკი და მეტად მოკლე ქვედა კაბა ეცვა, რომელიც ტრაკზე არაჩვეულებრივად კოხტად ეკვროდა. პიჯაკის ქვეშ ტანზე მომდგარი, ალაგ-ალაგ გამჭვირვალე, იისფერი მაქმანის ბლუზა მოუჩანდა, ალისფერი ლიფი კი ძუძუებს გვარიანად უშიშვლებდა. როცა საწოლის სიახლოვეს ჩამოჯდა, წვივსაკრავზე დამაგრებული შავი წინდებიც შევნიშნე, რომლებიც ზემოთ სულ უფრო ღიავდებოდა. ტუჩები მოიისფრო-მოწითალოდ შეეღება, თმა კი კეფაზე აეკეცა.

– აბა, ასწორებს? – მკითხა ირონიულად.

– მაგრად, რა ხართ ეს ქალები, – ამოვიოხრე, – იცით, როგორ დაიფასოთ თავი...

– ჩემი, როგორც მაცდუნებლის, ოფიციალური ჩაცმულობაა. ისე, ცოტა შენთვისაც მოვინდომე. ვიცოდი, რომ მოგეწონებოდა.

– მოხდეს რა წარმოების რეეროტიზაცია, – ჩავიბურტყუნე.

ყავის ჭიქა გამომიწოდა.

მის წასვლამდე სხვა არაფერი მიკეთებია, ვიდექი და ვუყურებდი, როგორ დადიოდა, ჯდებოდა, დგებოდა. თითქოს უბრალო რამე იყო, მაგრამ მართლაც მაგრად ასწორებდა. ფეხის ფეხზე გადადებისას სულ ზემოთ მუქი ზოლი მოუჩანდა, რომელიც ნეილონის თხელი წინდის სიფაქიზეს ხაზს უსვამდა. თუ ფეხს ფეხზე გამომწვევად გადაიდებდა, უფრო მაღლა შავი მარმაშის ზოლი, წვივსაკრავის სამაგრი და თეთრი, შიშველი კანი, დუნდულის დასაწყისი გამოუჩნდებოდა. როგორც კი ფეხებს ჩვეულებრივად მიატყუპებდა, ყველაფერი ქრებოდა. მაგიდაზე გადმოიხრებოდა და ვგრძნობდი, როგორ უთრთოდა ძუძუები ქსოვილის ქვეშ. შემეძლო მისთვის საათობით მეყურებინა. ეს ისეთი უბრალო, უსასრულო ნეტარებით სავსე სიხარული, სუფთა სახით მოცემული ბედნიერება იყო.

შეხვედრა დღის პირველ საათზე, იუნივერსიტეს ქუჩაზე, რესტორან „ლე დიველეკში“ უნდა გამართულიყო. ჟან-ივი და ვალერი ხუთი წუთით ადრე მივიდნენ.

– რითი დავიწყებთ საუბარს? – მღელვარება ვერ დამალა ვალერიმ ტაქსიდან გადმოსვლისას.

– ადგები და ეტყვი, ფრიცებისთვის ბორდელების გახსნა გვინდაო, – ჟან-ივის მოქანცულ სახეზე ღიმილი გაკრთა, – ნუ დარდობ, შეკითხვებს თვითონ დასვამს.

გოტფრიდ რემბკე ზუსტად პირველ საათზე მოვიდა. მაშინვე იცნეს, როგორც კი რესტორანში შემოვიდა და კარისკაცს პალტო გაუწოდა. მკვრივი, ჩასხმული ტანი, მოპრიალებული თავი, პირდაპირი მზერა, ხელის ენერგიული ჩამორთმევა: ყველაფერი მის უშუალობაზე, მხნეობასა და დინამიზმზე მეტყველებდა. კომპანიის ხელმძღვანელის, უფრო ზუსტად, გერმანული კომპანიის ხელმძღვანელის სრულყოფილი განსახიერება გახლდათ. შეხედავდით და მაშინვე წარმოიდგენდით: დღეს უდავოდ შემართებით დაიწყებდა, საწოლიდან წამოხტებოდა და ნახევარ საათს ველო-ტრენაჟორზე ივარჯიშებდა, მერე ახალთახალი, დიდებული მერსედესით სამსახურისკენ გასწევდა, გზად კი ეკონომიკის სიახლეებს გაეცნობოდა.

– გადასარევად გამოიყურება, – ჩაიბურტყუნა ჟან-ივმა, როცა ყურებამდე გაღიმებული შესაგებებლად წამოდგა.

პირველი ათი წუთის განმავლობაში ჰერ რემბკე მხოლოდ სამზარეულოზე საუბრობდა. როგორც აღმოჩნდა, საფრანგეთს,

ფრანგულ კულტურასა და რესტორნებს შესანიშნავად იცნობდა. სახლიც კი ჰქონდა პროვანსში. „უნაკლო ტიპია, უნაკლო!“, – უხმოდ იმეორებდა ჟან-ივი, როცა თავის თეფშზე კურასაოთი შეგემებულ ლანგუსტების კონსომეს დასცქეროდა. „rock and roll, Gotty“, – გაიფიქრა და კოვზი კერძში ჩაუშვა. ვალერიმ კიბორჩხალის რაგუ შეუკვეთა წითელი კენკრით. მას თავი შესანიშნავად ეჭირა: სტუმარს ყურადღებით უსმენდა, თვალები მონუსხულივით უბრწყინავდა. სურდა, გაეგო, რა ადგილას იდგა ის სახლი პროვანსში, იქ ხშირად ჩადიოდა თუ არა და ა.შ.

– ჩვენი პროექტი კი მართლაც დაგაინტერესებთ, – ისე განაგრძო, ტონი არც შეუცვლია.

რემბკემ ღრმააზროვნად წამოიწყო:

– იცით რა, ჩვენთვის ცნობილია, რომ „შარმის ტურიზმი“, – ამ გამოთქმაზე ცხვირი ოდნავ აიბზუა, – ერთ-ერთ მთავარ მოტივაციას წარმოადგენს, რომლის გამოც ჩვენი თანამემამულეები უცხოეთში ისვენებენ – სხვათა შორის, გვესმის კიდეც მათი, აბა, ამაზე უკეთესი დასვენება რა უნდა იყოს? ისე, უცნაური კია, რომ აქამდე არცერთი დიდი კომპანია ამ საკითხით სერიოზულად არ დაინტერესებულა, ჰომოსექსუალ კლიენტურაზე გათვლილ ორიოდე უმნიშვნელო პროექტს თუ არ ჩავთვლით. საბოლოო ჯამში, როგორი უცნაურიც არ უნდა იყოს, ჩვენ წინაშე სრულიად აუთვისებელი ბაზარია.

– ეს მაინც საკამათოა, ვფიქრობ, ხალხის მენტალიტეტი კიდევ უნდა შეიცვალოს, – ჩაერთო ჟან-ივი, რომელიც კარგად ხვდებოდა, რომ სისულელეს ამბობდა, – რაინის ორივე მხარეს, – დაასრულა საცოდავად.

რემბკემ ცივად შეხედა, თითქოს ეჭვი გაუჩნდა, რომ ეს კაცი დასცინოდა. ჟან-ივმა ცხვირი თეფშში ჩარგო და საკუთარ თავს დაჰპირდა, სადილის დასრულებამდე ხმას აღარ ამოვიღებო. ყოველ შემთხვევაში, საუბარს ვალერიმაც გადასარევად გაართვა თავი.

– საფრანგეთის პრობლემებს გერმანიაში ნუ გადავიტანთ, – თქვა მან და სრულიად უმანკოდ გადაიდო ფეხი ფეხზე. რემბკემ ყურადღება მასზე გადაიტანა და განაგრძო:

– ჩვენი თანამემამულეები, რომლებსაც საკუთარ თავზე ზრუნვა თვითონ უწევთ, ხშირად საეჭვო შუამავლების ხელში ხვდებიან, საერთოდ, ამ სექტორში უდიდესი დილეტანტიზმი სუფევს, რაც პროფესიულ ასპარეზზე უზარმაზარ ხარვეზს ქმნის, მისი ამოვსება კი მართლაც აუცილებელია.

ვალერიმ იმავე წამს თავი დაუქნია. ოფიციანტმა ქორფა ლეღვით დამშვენებული შემწვარი ქორჭილა შემოიტანა. რემბკემ კერძს თვალი შეავლო და განაგრძო:

– თქვენმა პროექტმა იმიტომაც დაგვაინტერესა, რომ ის დასასვენებელი კლუბების ტრადიციულ ხედვას თავდაყირა აყენებს. 70-იანი წლების დასაწყისს მორგებული კონცეფცია თანამედროვე მომხმარებელთა მოთხოვნებს ვეღარ პასუხობს. დასავლეთში ადამიანებს შორის ურთიერთობა კიდევ უფრო გართულდა, რაც ყველას გვადარდებს, – დაამატა და ისევ ვალერის შეხედა, რომელმაც ფეხიდან ფეხი ღიმილით ჩამოიღო.

სამსახურიდან შვიდის თხუთმეტ წუთზე დაბრუნებულს ის უკვე შინ დამხვდა. გაკვირვებისგან ნაბიჯი ვეღარ გადავდგი: ჩვენი ერთობლივი ცხოვრების განმავლობაში, მგონი, მსგავსი რამ პირველად მოხდა. ისევ პიჯაკი ეცვა, დივანზე იჯდა, ფეხები ოდნავ განზე გაეწია. სადღაც შორს იყურებოდა, როგორც ჩანს, რაღაც კარგსა და სასიამოვნოზე ფიქრს გაეტაცა. იმ დროს ვერც კი მივხვდი, რომ თავისებურ პროფესიულ ორგაზმს შევესწარი.

– კარგად ჩაიარა? – ვკითხე.

– უკეთესს ვერც ინატრებ. სადილის დასრულებისთანავე დავბრუნდი, ოფისში აღარც შემივლია. არ ვიცი, ამაზე მნიშვნელოვანი რაღა უნდა გავაკეთოთ ამ კვირაში. ის ტიპი, უბრალოდ, პროექტით კი არ დაინტერესდა, ზამთრის სეზონიდან მას სრულიად გამორჩეულ ადგილსაც დაუთმობს. მზად არის, კატალოგის გამოცემა და სპეციალურად გერმანულ საზოგადოებაზე გათვლილი სარეკლამო კამპანიაც დააფინანსოს. დარწმუნებულია, რომ არსებულ კლუბებს მხოლოდ საკუთარი ძალებით შეავსებს. ისიც კი გვკითხა, სხვა პროექტებზეც ხომ არ მუშაობთო. სანაცვლოდ მხოლოდ იმას ითხოვს, რომ ბაზარზე ექსკლუზიური უფლებით ისარგებლოს: გერმანიაში, ავსტრიაში, შვეიცარიასა და ბენელუქსის ქვეყნებში. სხვათა შორის, იცის, „ნეკერმანთან“ გარკვეული

კავშირი რომ გვაქვს. ამ შაბათ-კვირისთვის ნომერი დავჯავშნე თალასოთერაპიის ცენტრში, დინარში, – დაამატა მან, – ეს ჩემთვის აუცილებელია. თან ჩემს მშობლებს შევუვლით.

სადგურ „მონპარნასიდან“ მატარებელი ერთ საათში გავიდა. რაც უფრო შორს მივდიოდით, დაძაბულობა ვალერის თანდათან ეხსნებოდა და ისევ ჩვეულებრივი – სექსუალური და ხალისიანი ხდებოდა. ვეება გარეუბნის უკანასკნელი შენობები უკან მოვიტოვეთ. იურპუას ველთან მიახლოებისას მატარებელმა მაქსიმალური სიჩქარე განავითარა. დასავლეთით, შავად ჩამუქებული ელევატორების თავზე, მეწამულად შეფერილი მწუხრი ბოლო წუთებს ითვლიდა. პირველი კლასის ვაგონში ვისხედით, რომელშიც ნახევარკუპეები მოეწყოთ. სკამებს შორის, მაგიდებზე, პატარა ყვითელი ლამპები უკვე ენთო. დერეფნის ბოლოში ორმოცს მიტანებული ელეგანტური ქალი, კეფაზე აკეცილი ქერა თმით, „მადამ ფიგაროს“ ფურცლავდა. მეც ეს გაზეთი ვიყიდე და ვარდისფერი გვერდებით დაინტერესებას ამაოდ ვცდილობდი. რამდენიმე წლის განმავლობაში იმ თეორიით ვსაზრდოობდი, რომ სამყაროსა და მისი ევოლუციის წვდომა პოლიტიკური, საზოგადოებრივი თუ კულტურული სიახლეების გაცნობის გარეშეც შეიძლებოდა და ისტორიის მსვლელობაზე სწორ წარმოდგენას მხოლოდ ეკონომიკური თუ საბირჟო ინფორმაციის კითხვითაც შევიქმნიდი. „ფიგაროს“ ვარდისფერი გვერდების გადაკითხვას თავს ყოველდღე ვაიძულებდი, ზოგჯერ კი „ეკოსა“ და „ტრიბიუნ დეფოსეს“ კიდევ უფრო გულისამრევ პუბლიკაციებსაც ვამატებდი ხოლმე. ჩემი თეორია ჯერ კიდევ არ დამემტკიცებინა. იქნებ მნიშვნელოვანი ისტორიული ცნობები სულაც მოზომილი ტონით დაწერილ რედაქტორის მიმართვებსა თუ ციფრებით აჭრელებულ სვეტებში იმალებოდა, მაგრამ ისიც ხომ შეიძლებოდა, რომ ამის საწინააღმდეგო დასკვნაც მართებული გამომდგარიყო. ერთს კი უდავოდ მივხვდი: ეკონომიკა საშინლად მოსაწყენი რამ გახლდათ. თვალი მოვწყვიტე ერთ პატარა სტატიას, რომლის ავტორიც „ნიკეის“ ინდექსის ვარდნის გაანალიზებას ცდილობდა და შევნიშნე, რომ ვალერი ისევ ფეხის ფეხზე გადადებით ერთობოდა, სახეზე კი მაცდური ღიმილი დასთამაშებდა. „მილანის ბირჟას პირი ჯოჯოხეთისკენ აქვს!“ – წავიკითხე, სანამ გაზეთს დავდებდი. იმავე წამს ამიდგა, როგორც კი მივხვდი, რომ ტრუსის გახდა როგორღაც

მოეხერხებინა. გვერდით მომიჯდა, მომეხუტა, პიჯაკი გაიძრო და მუხლებზე გადამაფარა. თვალი მარჯვნივ გავაპარე: ჩვენს მეზობელს თავი ისევ გაზეთში, უფრო ზუსტად, ზამთრის ბაღებზე შეთხზულ სტატიაში ჩაერგო. პიჯაკი, ვიწრო ქვედა კაბა და შავი წინდები ეცვა. ასე ვთქვათ, საკმაოდ მიმზიდველი ბურჟუა ბრძანდებოდა. ვალერიმ გაშლილი პიჯაკის ქვეშ ხელი შემოაცურა და ასოზე დამადო. ბამბის თხელი შარვალი მეცვა, მანაც ზუსტად მიზანში მოარტყა. ამასობაში ბოლომდე ჩამოღამდა. სკამზე უფრო ღრმად გადავწექი, ხელი ჯერ ბლუზაში, მერე კი ლიფში შევუცურე, მარჯვენა ძუძუზე მოვუჭირე და ცერითა და საჩვენებელი თითით ძუძუსთავის სრესას შევუდექი. მანს რომ ვუახლოვდებოდით, შარვლის უბე ჩამიხსნა. მისი ხელის მოძრაობები უკვე აშკარად ერთმნიშვნელოვანი იყო და დარწმუნებული ვარ, მეზობელს არცერთი მანევრი არ გამოპარვია. როცა ნამდვილი ექსპერტი გინძრევს, აბა, თავს დიდხანს როგორ შეიკავებ. რენის სიახლოვეს მოგუდული ყვირილით გავათავე.

– პიჯაკის გასაწმენდად ჩაბარება დამჭირდება, – მშვიდად მითხრა ვალერიმ.

მეზობელმა გადმოგვხედა, მხიარულების დაფარვა არც უცდია.

ოდნავ მაინც დავიმორცხვე, როცა დავინახე, რომ ისიც სენ-მალოს სადგურზე, თალასოთერაპიის ცენტრისკენ მიმავალ ავტობუსში ამოვიდა. ვალერი წამითაც არ შემცბარა, სხვადასხვა პროცედურის შესახებ საუბარიც კი გაუბა. მე ტალახის აბაზანების, შხაპის მასაჟისა და წყალმცენარეებში გახვევის ღირსებებში წესიერად ვერასდროს ვერკვეოდი. ორი დღე მხოლოდ აუზში ჭყუმპალაობით დავკმაყოფილდი. ზურგზე ვიწექი, იმ წყალქვეშა დინებების არსებობას ვგრძნობდი, რომლებიც, სავარაუდოდ, ზურგის მასაჟს მიკეთებდნენ, როცა ვალერი თავზე წამომადგა.

– ის მეზობელი, მატარებლიდან... ჯაკუზიში წამეთამაშა, – მითხრა აღელვებულმა.

ინფორმაცია მივიღე, თუმცა რეაქცია არ მქონია.

– ახლა მარტოა თურქულ აბანოში, – დაამატა მან.

ხალათი შემოვიცვი და მაშინვე გავყევი. აბანოში შესვლამდე ტრუსი გავიხადე: წამომდგარი ასო ხაოიან ქსოვილში

გამომეკვეთა. ვალერი წინ გავუშვი – ისეთ სქელ ორთქლში, რომ ორ მეტრში აღარაფერი მოჩანდა. ირგვლივ ევკალიპტის უმძაფრესი, თავბრუდამხვევი სუნი ტრიალებდა. ცხელ, მოთეთრო სიცარიელეში გავირინდე, მერე კი ოთახის სიღრმიდან წამოსული კვნესა შემომესმა. ხალათის ქამარი შევიხსენი და იქით გავემართე. კანზე ოფლის წვეთები დამასხდა. ვალერი ქალის წინ ჩამუხლულიყო, დუნდულებზე ხელები შემოეხვია და ფეხებგადაშლილს ყველაფერს ულოკავდა. მართლაც ულამაზესი არსება იყო, იდეალურად მრგვალი, სილიკონიანი ძუძუებით, სახის ნატიფი ნაკვთებით, დიდი და მგრძნობიარე პირით. ჩემი დანახვა არც გაკვირვებია, შემომხედა და ხელი ასოზე დამადო. უკნიდან ამოვუდექი, ძუძუებზე მოვეფერე, სირუკა კი ტრაკზე მივუსვ-მოვუსვი. ფეხები ბოლომდე გადაშალა და წინ გადაიხარა, რათა კედელს მიყრდნობოდა. ვალერიმ ხალათის ჯიბეები მოიქექა, ერთი ხელით პრეზერვატივი გამომიწოდა, მეორეთი მას ისევ კლიტორს უსრესდა. ქალს ერთიანად შევუდე – უკვე მზად იყო და მელოდა. ამ დროს კიდევ უფრო გადაიხარა. საქმეში გართულმა ვიგრძენი: ვალერიმ ხელი ბარძაყებს შორის შემომიცურა და სათესლეებზე მომიჭირა. მერე ქალის ბოქვენთან დაიხარა, ისევ კლიტორის ლოკვას შეუდგა: ვგრძნობდი, რომ თითოეული მოძრაობისას მის ენასაც ვეხებოდი. როდესაც ქალმა გაბმული, მხიარული კვნესით გაათავა, კუნთები მთელი ძალით დავჭიმე, მერე კი ასო ძალიან ნელა გამოვიღე. ოფლი ღვარად მდიოდა, ძლივსღა ვსუნთქავდი, თავბრუ მესხმოდა და ბოლოს იძულებული გავხდი, სკამზე ჩამოვმჯდარიყავი. ირგვლივ ორთქლის ბოლქვები ირეოდა. კოცნის ხმა შემომესმა და თავი ავწიე: ისინი ერთმანეთს ეხუტებოდნენ, ძუძუებით ეკვროდნენ.

ნასამხრევს ისევ სექსი წამოვიწყეთ, საღამოსაც გავიმეორეთ, მომდევნო დილითაც. ასეთი გახელება უჩვეულო გახლდათ, მაგრამ ორივე ვხვდებოდით, რომ სულ მალე რთული პერიოდი დადგებოდა: ვალერი ისევ თავით გადაეშვებოდა საქმეში, პრობლემებში, ანგარიშებში. ცა ერთიანად მოკრიალებულიყო, ამინდსაც კარგი ეთქმოდა. ნამდვილი შემოდგომის დადგომამდე ალბათ ბოლო დარიანი შაბათ-კვირა იყო. კვირა დილით, სექსის მერე, პლაჟზე დიდხანს ვისეირნეთ. გაკვირვებული ვათვალიერებდი სასტუმროების ნეო-კლასიკურ, ცოტა არ იყოს, კიჩურ შენობებს. პლაჟის ბოლოში

გასულები ლოდებზე ჩამოვსხედით.

– ვფიქრობ, იმ გერმანელთან შეხვედრა მართლაც მნიშვნელოვანი უნდა ყოფილიყო. ეს ალბათ ახალი გამოწვევის დასაწყისი იქნება, – ვუთხარი ვალერის.

– ამას უკანასკნელად ვაკეთებთ, მიშელ. თუ ყველაფერი კარგად აეწყო, დიდხანს, დიდხანს ვიქნებით მშვიდად.

ეჭვნარევი მზერით, ნაღვლიანად შევხედე. ასეთი არგუმენტების არ მჯეროდა – ისტორიის წიგნები მახსენდებოდა: პოლიტიკოსები რომ აცხადებდნენ, ამ უკანასკნელი ომის შემდეგ მარადიული მშვიდობა დაისადგურებსო.

– შენ თვითონ ამიხსენი, რომ კაპიტალიზმი პერმანენტული ომის მდგომარეობაში ყოფნა, გამუდმებული ბრძოლაა, რომელიც არასდროს მთავრდება, – ვუთხარი მშვიდად.

– ასეცაა, – ბოლომდე დამეთანხმა, – მაგრამ ყოველთვის ერთი და იგივე ხალხი როდი იბრძვის.

თოლია წამოფრინდა, მაღლა-მაღლა აიჭრა და ბოლოს ოკეანეს მიაშურა. პლაჟის ბოლოში სრულიად მარტოები ვისხედით. დინარი აშკარად წყნარი კურორტი იყო, ყოველ შემთხვევაში, წელიწადის ამ დროს მაინც. ერთი ლაბრადორი მოგვიახლოვდა, დაგვყნოსა, მერე კი უკან გაბრუნდა. პატრონებს თვალი ვერსად მოვკარი.

– გარწმუნებ, თუ ყველაფერი ისე აეწყო, როგორც გვინდა, პროექტს უამრავ ქვეყანაში განვახორციელებთ, – მიმტკიცებდა ვალერი, – მხოლოდ ლათინურ ამერიკაში ბრაზილია, ვენესუელა და კოსტა-რიკაა. სხვათა შორის, სულ იოლად შეიძლება კლუბების გახსნა კამერუნში, მოზამბიკში, მადაგასკარზე, სეიშელის კუნძულებზე. აზია დღესვე დიდ შესაძლებლობებს გვთავაზობს: ჩინეთში, ვიეტნამში, კამბოჯაში. ორ-სამ წელიწადში უპირობო ლიდერები გავხდებით და ამ ბაზარზე ფეხის შემოდგმას ვეღარავინ გაბედავს: ჩვენ კონკურენტული უპირატესობა გვექნება.

არაფერი ვუპასუხე. რა უნდა მეთქვა – ეს იდეა ხომ თავში სულაც მე მომივიდა. მოქცევა იწყებოდა. ტალღები ქვიშას ენარცხებოდნენ და ჩვენს ტერფებთან ილეოდნენ.

– თან ამჯერად აქციების მსხვილ პაკეტსაც მოვითხოვთ, – განაგრძო მან, – თუ წარმატებას მივაღწევთ, უარს ვერ გვეტყვიან. ხოლო როცა აქციონერი ხარ, ბრძოლაში აღარ ებმები: შენს ნაცვლად სხვები იბრძვიან.

გაჩერდა და ფიქრიანად შემომხედა. მართლაც სწორად, ლოგიკურად მსჯელობდა. ამ დროს ქარმა დაუბერა. ვიგრძენი, რომ მომშიებოდა. სასტუმროს შესანიშნავი რესტორანი ჰქონდა: დახვეწილი რეცეპტების მიხედვით, გემრიელად მომზადებულ თევზსა და ზღვის ქორფა პროდუქტებს მოგართმევდნენ. დაბრუნებისას სველ ქვიშაზე მივაბიჯებდით.

– მე ფული მაქვს, – ვუთხარი სრულიად მოულოდნელად, – არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ფული მაქვს.

გაქვავდა და გაოგნებულმა შემომხედა. არა, სულ სხვა რამის თქმა მინდოდა.

– ვიცი, რომ კაცის კმაყოფაზე ყოფნა ქალებს წესად აღარა აქვთ, – განვაგრძე დარცხვენილმა, – მაგრამ რატომ უნდა მოვიქცეთ ისე, როგორც ყველა იქცევა?

თვალებში მშვიდად ჩამხედა.

– როცა სახლის ფულს მიიღებ, საუკეთესო შემთხვევაში, ეს სამი მილიონი ფრანკი თუ იქნება, – მითხრა მან.

– ცოტა ნაკლები.

– არა, არ გვეყოფა. მთლიანად მაინც არა. დამატება დაგვჭირდება.

მერე ჩუმად მიდიოდა, ხმას დიდხანს არ იღებდა.

– მენდე, – რესტორნის ვერანდაზე გასვლის დროს მითხრა.

სადილობის შემდეგ, ზუსტად სადგურზე წასვლის წინ, ვალერის მშობლებს შევუარეთ. მალე კისერზე ისევ უამრავი საქმე დამაწვება და ალბათ შობამდე ვეღარ ჩამოვალო, უთხრა მათ ვალერიმ. მამამ მორჩილად გაუღიმა. გავიფიქრე, რა კარგი შვილია, გულთბილი და ყურადღებიანი-მეთქი. ის მგრძნობიარე, ალერსიანი და თამამი საყვარელიც იყო. საჭირო დროს კი ალბათ მოსიყვარულე და გონიერი დედა იქნებოდა. „მისი ტერფები ხალასი ოქროსია, მისი წვივები იერუსალიმის ტაძრის სვეტებია“. საკუთარ თავს გამუდმებით ვეკითხებოდი,

ნეტავ ვალერისნაირი ქალი რითი დავიმსახურე-მეთქი. ალბათ არც არაფრით. სამყარო ასეა მოწყობილი და ამას ემპირიული წვდომის გზით ვაცნობიერებ. მხოლოდ გაცნობიერებაღა დამრჩენია.

12.

ოქტომბრის ბოლოს ჟან-ივს მამა გარდაეცვალა. ოდრი დაკრძალვაზე არ წაჰყვა. ელოდა კიდეც, რომ არ წაჰყვებოდა, უბრალოდ, წესი იყო და სთხოვა. გარდაცვლილს მოკრძალებულად დაკრძალავდნენ: დედისერთას სამარესთან რამდენიმე ნათესავი და ერთი-ორი მეგობარი შეიკრიბებოდა. ESAT-ის კურსდამთავრებულების ბიულეტენში პატარა ნეკროლოგი გამოქვეყნდებოდა და სულ ეს იქნებოდა – კვალი აქ გაწყდებოდა. ბოლო დროს ის თითქმის არავის ხვდებოდა. ჟან-ივს არ ესმოდა, რამ აიძულა პენსიაზე გასული კაცი მიყრუებულ, მისთვის სრულიად უცნობ მხარეში გადაკარგულიყო. სავარაუდოდ, ესეც იმ მაზოხიზმის გამოვლინება უნდა ყოფილიყო, რომლის კვალიც მთელ მის ცხოვრებას მეტ-ნაკლებად აჩნდა. სასწავლებლის ბრწყინვალედ დამთავრების შემდეგ მან ინჟინრის უფერული კარიერა აირჩია და საქმეებში ყელამდე ჩაეფლო. ყოველთვის ქალიშვილზე ოცნებობდა, თუმცა ერთადერთ ვაჟს დასჯერდა, რათა, როგორც თვითონ ამბობდა, მისთვის საუკეთესო განათლება მიეცა. აღნიშნული არგუმენტი არც ისე დამაჯერებლად ჟღერდა, რადგან კაცს საკმაოდ დიდი ხელფასი ჰქონდა. ცოლთანაც უფრო ჩვევის გამო ჩერდებოდა, ვიდრე ნამდვილი სიყვარულის ძალით. ვაჟის პროფესიული წარმატებებით ალბათ ამაყობდა, თუმცა ამაზე არასდროს საუბრობდა. მას არც ჰობი ჰქონდა, არც რაიმე გატაცება, კურდღლების მოშენებასა და „ლა რეპიუბლიკ დუ სანტრ-უესტში“ კროსვორდების შევსებას თუ არ ჩავთვლით. ადამიანებში ფარულ ვნებას, იდუმალ მხარეს, სულის ბზარებს სულ ამაოდ ეძებენ ხოლმე. ჟან-ივის მამას თავის შეხედულებებზე, პირად განცდებზე, ცხოვრების აზრზე რომ ესაუბრა, მხოლოდ მსუბუქ იმედგაცრუებას აღნიშნავდა. ჟან-ივს ხშირად ესმოდა ხოლმე მამის საყვარელი გამოთქმა, რომელიც მის ცხოვრებისეულ გამოცდილებას საუკეთესოდ

გამოხატავდა და ერთადერთ სიტყვაში ეტეოდა: „ვზერდებით“.

დედა საკმაოდ დამწუხრებული ჩანდა – მაინც ცხოვრების თანამგზავრი დაეკარგა – თუმცა თავსაც არ იკლავდა.

– ის ისე ჩაეშვა, – აღნიშნა მან.

სიკვდილის მიზეზი იმდენად გაურკვეველი იყო, რომ შეიძლებოდა სულაც საერთო გადაღლაზე, გულგატეხილობაზე გვესაუბრა.

– ყველაფრის სურვილი დაკარგა, – განაგრძო დედამისმა.

აი, ასეთი გამოსათხოვარი სიტყვა გამოუვიდა.

რასაკვირველია, ოდრის არყოფნა ყველამ შენიშნა, მაგრამ ცერემონიის განმავლობაში ამ საკითხის გარკვევისგან დედამ თავი შეიკავა. ვახშამი მეტად უბრალო და უგემური გამოუვიდა – კარგი მზარეული არასდროს ყოფილა. ჟან-ივმა იცოდა, რომ ადრე თუ გვიან ქალი ყველაფრის გარკვევას მოინდომებდა, მას თავის დაძვრენა გაუჭირდებოდა: ახლაც ტელევიზორს ხომ არ ჩართავდა, როგორც სჩვეოდა ხოლმე. დედამ სუფრა აალაგა, მერე პირისპირ ჩამოუჯდა და იდაყვებით მაგიდას დაეყრდნო.

– ცოლთან როგორ გაქვს საქმე?

– ისე რა...

ამაზე სულ რამდენიმე წუთს ილაპარაკა და გულზე ნაღველი შემოაწვა. ბოლოს აღნიშნა, გაყრას ვაპირებო. იცოდა, რომ დედამისს ოდრი სძულდა, მას შვილიშვილების წართმევაში ადანაშაულებდა. სხვათა შორის, არც ცდებოდა, თუმცა ბებიის ნახვაზე შვილიშვილებიც არ გიჟდებოდნენ. ცხადია, სხვა გარემოებებში ისინი თანდათან მიეჩვეოდნენ – ანჟელიკი მაინც. მის ასაკში გვიან ჯერ კიდევ არ იყო. თუმცა ეს მაშინ მოხდებოდა, სხვა გარემოებები, სხვა ცხოვრება და სხვა ყველაფერი რომ ყოფილიყო. ჟან-ივმა დედას შეხედა: ჭაღარა თმის ბულულს, სახის მკაცრ ნაკვთებს დააკვირდა. ძნელი იყო, ამ ქალს ვინმეში ნაზი გრძნობები, ან თუნდაც სიყვარული გამოეწვია. როგორც ახსოვდა, ალერსი და მოფერება მასაც არ უყვარდა. მგრძნობიარე, თამამი საყვარლის როლში ვერავინ წარმოიდგენდა. ჟან-ივმა უცებ გააცნობიერა, რომ მამამისს მთელი ცხოვრება ძაღლურად უნდა გაეტარებინა. ამ აზრმა შოკში ჩააგდო, მაგიდის კიდეს ხელებიც კი მოუჭირა: უკვე

ვეღარაფერი გამოსწორდებოდა, უკან ვეღარაფერი დაბრუნდებოდა. გამწარებით ცდილობდა ის წუთები გაეხსენებინა, როცა მამა მხიარული, ბედნიერი და სიცოცხლით სავსე ნახა. ერთი შემთხვევა გაიხსენა. მაშინ ხუთი წლის იყო და მამა უხსნიდა, როგორც მუშაობდა კონსტრუქტორი „მეკანო“. მას მექანიკა უყვარდა, დიახ, გულწრფელად უყვარდა – ახსოვდა, როგორ გაუცრუა იმედი იმ დღეს, როცა განუცხადა, სწავლა კომერციულ სასწავლებელში უნდა გავაგრძელოო. ვინ იცის, იქნებ ცხოვრების შესავსებად მხოლოდ მექანიკის სიყვარულიც საკმარისი იყო.

მომდევნო დღეს ჟან-ივმა ბაღში გაისეირნა, რომელიც სრულიად უცხო მოეჩვენა – მასთან ბავშვობის არცერთი მოგონება არ აკავშირებდა. გალიებში კურდღლები ნერვულად წრიალებდნენ, მათთვის საკვები არავის დაეყარა. დედამისს ცხოველების მოვლა არ ეხალისებოდა და ამათაც დაუყოვნებლივ გაყიდვას უპირებდა. სინამდვილეში, კაცის სიკვდილით ყველაზე მეტად კურდღლები დაზარალებულიყვნენ, კურდღლებს ყველაზე მეტი დაეკარგათ. ჟან-ივმა საკვებით სავსე პაკეტი აიღო და მისი შიგთავსი გობებში საკუთარი ხელით ჩაყარა – მამის ხსოვნის პატივსაცემად.

იქიდან ადრე, მიშელ დრიუკერის გადაცემის დაწყებამდე წამოვიდა, მაგრამ ფონტენბლეს მისადგომთან მაინც ვეება საცობში მოხვდა. რადიო ჩართო და სხვადასხვა არხის მოსმენა სცადა, ბოლოს კი გამორთო. მანქანების ნაკადი დროდადრო რამდენიმე მეტრით იწევდა წინ. მხოლოდ ძრავების ღმუილი და საქარე მინაზე დაცემული წვიმის წვეთების წკაპუნი ისმოდა. ეს მელანქოლიური სიცარიელე მის განწყობას ბოლომდე თანხვდებოდა. ამ შაბათ-კვირას რაღაც დადებითი მაინც ახლდა: ჟოანას აღარ ნახავდა. როგორც იქნა, მისი დათხოვა გადაწყვიტა. ახალი – ეუკარისტი – მეზობლის რეკომენდაციით მიიღო. წარმოშობით დაჰომეიელი ეუკარისტი სერიოზული გოგო იყო და სკოლაშიც კარგად სწავლობდა. თხუთმეტი წლისა უკვე პირველ საბუნებისმეტყველო კლასში მოხვედრილიყო. უნდოდა, ექიმი გამოსულიყო, იქნებ პედიატრიც. ყოველ შემთხვევაში, ბავშვებს კარგად ეწყობოდა. როგორღაც ახერხებდა, რომ ნიკოლა კომპიუტერული თამაშებისთვის მოეწყვიტა და ათ საათამდე საწოლში დაეწვინა – ეს მშობლებს არასდროს გამოსდიოდათ. ანჟელიკს

თბილად ეპყრობოდა: ასადილებდა, აბანავებდა, ეთამაშებოდა და ჩანდა, რომ პატარაც აღმერთებდა.

დაღლილ-დაქანცული ჟან-ივი შინ თერთმეტის ნახევარზე დაბრუნდა. ახსოვდა, რომ ოდრის შაბათ-კვირა მილანში უნდა გაეტარებინა. დილით ჩამოფრინდებოდა და პირდაპირ სამსახურში გამოცხადდებოდა. აბა, ვნახოთ, განქორწინების შემდეგ ფრთებს როგორღა გაშლისო, გაიფიქრა გესლიანად. გასაგები იყო, რატომ ითრევდა ფეხს ქალი ამ თემაზე სასაუბროდ. მიუხედავად ამისა, სიყვარულის დაბრუნებას, ნაზი გრძნობების მოზღვავებას მაინც არ გაითამაშებდა, რაც ღირსებადაც კი შეიძლება ჩათვლოდა.

ეუკარისტი დივანზე იჯდა, ჯიბის გამოცემა – ჟორჟ პერეკის „ცხოვრება, მოხმარების წესი“ აეღო და კითხულობდა. დღეს შესანიშნავად ჩაევლო. ჟან-ივმა ფორთოხლის წვენით სავსე ჭიქა გაუწოდა, თავისთვის კი კონიაკი დაისხა. საერთოდ, გოგო შინ დაბრუნებისთანავე უყვებოდა ხოლმე, როგორ ჩაიარა იმ დღემ, რა გააკეთა ბავშვებთან ერთად. ეს სულ რამდენიმე წუთს გრძელდებოდა, მერე კი შინ მიდიოდა. ახლაც იგივე გაიმეორა. როცა კონიაკს ხელახლა ისხამდა, კაცი მიხვდა, რომ საერთოდ არ უსმენდა.

– მამა მომიკვდა, – თქვა ჟან-ივმა და ყველაფერი თვალწინ დაუტრიალდა.

ეუკარისტის სიტყვა შუაზე გაუწყდა, დაბნეულმა და გაოგნებულმა შეხედა. არ იცოდა, რა უნდა ექნა, თუმცა ცხადი იყო: კაცმა მისი ყურადღება ნამდვილად მიიპყრო.

– ჩემი მშობლები ბედნიერები არ ყოფილან, – განაგრძო მან და ამ მოსაზრებამ ბოლო უარესად მოუღო: თითქოს თავად მის, ჟან-ივის არსებობას როგორღაც ხაზი გადაუსვა, თითქოს ცხოვრების უფლება წაართვა. ის უიღბლო, უაზრო კავშირის ნაყოფს წარმოადგენდა – რაღაც ისეთისას, რაც საერთოდ არ უნდა შემდგარიყო. შეშფოთებულმა მიმოიხედა: რამდენიმე თვეში სხვა ბინაში გადავიდოდა. ამ ფარდებს, ამ ავეჯს ვეღარასდროს ნახავდა. ყველაფერი უკვე იცრიცებოდა, სიმკვეთრესა და სიმყარეს კარგავდა. მის თვალში ნივთები ისე მოჩანდა, თითქოს ისინი დაკეტილი მაღაზიის საგამოფენო დარბაზში ან კატალოგის ფოტოზე ყოფილიყო თავმოყრილი, ყოველ შემთხვევაში, სადღაც სხვა, ირეალურ სივრცეში.

ბარბაცით წამოდგა, ეუკარისტისთან მივიდა და გოგონა გულში მაგრად ჩაიკრა. ხელი პულოვერის ქვეშ შეუყო: იქ ცოცხალი, ნამდვილი სხეული დახვდა. უცებ მიხვდა, რას აკეთებდა და შეცბა, გახევდა. გოგოც გაჩერდა, წინააღმდეგობის გაწევა შეწყვიტა. კაცმა თვალებში ჩახედა და ტუჩებში აკოცა. იმანაც კოცნით უპასუხა, ენა ენაზე მიადო. ჟან-ივმა ხელი უფრო მაღლა, ძუძუებამდე შეუყო.

საძინებელში ყველაფერი უსიტყვოდ მოათავეს. გოგო სწრაფად გაშიშვლდა, საწოლზე აძვრა და მუხლებზე დადგა, რათა კაცი კარგად მისდგომოდა. გათავების შემდეგაც რამდენიმე წუთს დუმდნენ, მერე კი ამ თემას აღარ შეხებიან. ეუკარისტი თავიდან მოუყვა, როგორ გაატარა მთელი დღე, რას აკეთებდა ბავშვებთან ერთად, ბოლოს უთხრა, ღამით ვერ დავრჩებიო.

მომდევნო კვირების განმავლობაში, ყოველ ჯერზე, როცა კი გოგო მოვიდა, ყველაფერი განმეორდა. კაცი, ასე თუ ისე, ელოდა, რომ ეუკარისტი მათი ურთიერთობის კანონიერების საკითხს შეეხებოდა: იგი მხოლოდ თხუთმეტი წლის იყო, ჟან-ივი – ოცდათხუთმეტის. მამადაც კი შეეფერებოდა. თუმცა გოგოს სულაც არ ეტყობოდა, რომ ყველაფერს ამ თვალით უყურებდა. მაშ, როგორ? კაცი ბოლოს მაინც მიხვდა, გული აუჩუყდა და მადლიერების განცდა დაეუფლა: გოგო, უბრალოდ, სიამოვნებას იღებდა. ქორწინებამ ჟან-ივს თავგზა აუბნია, ადამიანურ ურთიერთობებს გადააჩვია. დაავიწყდა, რომ ხანდახან ზოგიერთი ქალი კაცთან სიამოვნების მისაღებად წვებოდა. ეუკარისტისთვის პირველი პარტნიორი არ ყოფილა, გასულ წელს იგი ერთ ბიჭთან, დამამთავრებელი კლასის მოსწავლესთან დაწოლილიყო, რომელიც მერე თვალით აღარ ენახა. რაღაც-რაღაცეებზე წარმოდგენა საერთოდ არ ჰქონდა, მაგალითად, ორალურ სექსზე. თავიდან კაცი თავს იკავებდა, არ უნდოდა, მის პირში გაეთავებინა, მაგრამ მალე შეამჩნია, რომ გოგოს სპერმის გადმოღვრა მოსწონდა და ახალისებდა კიდეც. ზოგადად, ჟან-ივს ორგაზმამდე სულ იოლად მიჰყავდა. თვითონაც უზარმაზარ სიამოვნებას იღებდა, მკლავებში ასეთ მკვრივ და მოქნილ სხეულს რომ მოიქცევდა ხოლმე. ეუკარისტი გონიერი და ცნობისმოყვარე იყო, მისი საქმიანობა აინტერესებდა, ბევრ შეკითხვას უსვამდა. თითქმის ყველაფერი ჰქონდა, რაც ოდრის აკლდა. კომპანია მისთვის უცხო, ეგზოტიკურ სამყაროს წარმოადგენდა, რომლის წესებისა და კანონების გაგებაც სურდა. ამ შეკითხვებს

მამამისს ვერ დაუსვამდა და ვერც ის უპასუხებდა, რადგან ჩვეულებრივ საავადმყოფოში მუშაობდა. საბოლოო ჯამში, გაწონასწორებული ურთიერთობა გვაქვსო, – გაიფიქრა ჟან-ივმა და ცოტა არ იყოს, გაუკვირდა კიდეც, რადგან ისევ ცოლი გაახსენდა. არა, მაინც გაუმართლა, რომ პირველად გოგონა არ შეეძინა. ვერ ხვდებოდა, როგორ – და რაც მთავარია, რატომ – უნდა აეცილებინა თავიდან ინცესტი.

სამი კვირის თავზე ეუკარისტიმ განუცხადა, ერთ ბიჭთან დავდივარ და სჯობს, ურთიერთობა შევწყვიტოთო. კაცი ისე დაღონდა, რომ გოგომ შესთავაზა, თუ გინდა, მინეტს მაინც გაგიკეთებ ხოლმეო. ჟან-ივი გულის სიღრმეში ვერაფრით ხვდებოდა, რითი იყო ეს ნაკლებად მნიშვნელოვანი, მაგრამ მას მეტ-ნაკლებად დავიწყებოდა, რას განიცდიდა თვითონ თხუთმეტი წლის ასაკში. გოგოს მოსვლისთანავე ისინი დიდხანს, ათას რამეზე საუბრობდნენ ხოლმე და ყოველთვის ეუკარისტი წყვეტდა, როდის რა უნდა გაეკეთებინათ. წელამდე გაშიშვლდებოდა, კაცს ძუძუებზე აფერებინებდა, მერე ჟან-ივი კედელს მიეყუდებოდა, გოგო კი მის წინ მუხლებზე დგებოდა. კვნესის მიხედვით, ზუსტად ხვდებოდა, როდის უნდა დამდგარიყო გადამწყვეტი წამი – ამ დროს სახეს მოარიდებდა, სპერმის ნაკადს მოხერხებულად ხან ძუძუებისკენ, ხან კი პირისკენ მიმართავდა ხოლმე. ამას მხიარული, თითქმის ბავშვური გამომეტყველებით აკეთებდა. როცა ეს ამბავი ახსენდებოდა, კაცი ნაღვლიანად ფიქრობდა, გოგო სასიყვარულო თავგადასავლებს მხოლოდ ახლა იწყებს და ალბათ უამრავ საყვარელს გააბედნიერებსო. ისინი ერთმანეთს გადაეყარნენ და სულ ეს იყო – თუმცა ამაშიც გაუმართლა.

მომდევნო შაბათს, როცა თვალმიბნედილ ეუკარისტის პირი ფართოდ გაეღო და ასოს დიდი ხალისით სწოვდა, ჟან-ივმა დაინახა, რომ ოთახში ბიჭუნამ შემოიხედა. კაცი შეცბა და მზერა მოარიდა. როცა ისევ მიიხედა, ბავშვი აღარსად ჩანდა. გოგო ვერაფერს მიხვდა, ხელი ფეხებს შორის შეუცურა და სათესლეებზე ნაზად მოუჭირა. ჟან-ივს ისეთი შეგრძნება დაეუფლა, თითქოს დრო გაჩერდა, გონება გაუნათდა და ჩიხი თვალნათლივ დაინახა. თაობები აღრეულიყო და ნათესაურ კავშირს აზრი დაჰკარგვოდა. მისი სახე ასოზე მიიდო. ხვდებოდა, რომ ეს უკანასკნელად ხდებოდა და ახლა გოგოს პირი სჭირდებოდა. ტუჩების შეხებისთანავე კაცმა მძლავრი ნაკადით, რამდენიმე ჯერად გაათავა, ასო მას ყელამდე ჩაუდო,

თან მთელი სხეულით ძაგძაგებდა. გოგომ ამოხედა: ჟან-ივს ხელები ისევ მის თავზე ედო. ორი-სამი წუთით ეუკარისტიმ ასო ისევ პირში დაიტოვა და თვალდახუჭული ენას ძალიან ნელა უსვამდა. წასვლისას კაცმა უთხრა, ამას აღარასდროს გავაკეთებთო. კარგად თვითონაც არ ესმოდა, რატომ. თუ ბიჭუნა ყველაფერს დაფქვავდა, რა თქმა უნდა, განქორწინების საქმის ოფიციალური განხილვისას ცუდ დღეში აღმოჩნდებოდა, მაგრამ კიდევ რაღაც იყო და თვითონაც ვერ ხვდებოდა, რა. ეს ამბავი გულდამძიმებულმა ერთი კვირის შემდეგ მიამბო, თავს იდანაშაულებდა და მთხოვდა, ვალერის არაფერი უთხრაო. ცოტა არ იყოს, მოსაწყენი ისტორია მომეჩვენა, რადგან ვერ მივხვდი, რა იყო პრობლემა. ზრდილობის გამო თავი ისე მოვაჩვენე, თითქოს მართლაც დავინტერესდი, სიტუაციის დადებითი და უარყოფითი მხარეები შევაფასე, მაგრამ მისი განცდები გულთან ახლოს მაინც ვერ მივიტანე. ასე მეგონა, მირეი დიუმას გადაცემას ვუყურებდი.

ჟან-ივმა კმაყოფილებით მომახსენა, პროფესიულ ასპარეზზე, პირიქით, ყველაფერი შესანიშნავად არისო. რამდენიმე კვირის წინ ტაილანდში მდებარე კლუბს კინაღამ პრობლემა გასჩენოდა: მომხმარებლების მოლოდინის საპასუხოდ, აქ სექსბარი და მასაჟის სალონი აუცილებლად უნდა გაეხსნათ, სასტუმროს ბიუჯეტის ფარგლებში კი ამ ყველაფრის განხორციელება ცოტა გართულებულიყო. ჟან-ივმა გოტფრიდ რემბკეს დაურეკა. TUI-ს ხელმძღვანელმა გამოსავალს მალევე მიაგნო: მას ადგილობრივი პარტნიორი ჰყავდა – პჰუკეტში მოღვაწე ჩინელი მეწარმე, რომელსაც სასტუმროს გვერდით გასართობი კომპლექსის აშენება შეეძლო. გერმანელი შესანიშნავ ხასიათზე ბრძანდებოდა, საქმეს აშკარად კარგი პირი უჩანდა. ნოემბრის დასაწყისში ჟან-ივმა გერმანული კატალოგის ეგზემპლარი მიიღო და მაშინვე შენიშნა, რომ შემდგენლებს გულიანად ემუშავათ. ყველა ფოტოზე ადგილობრივ გოგოებს მკერდი მოეშიშვლებინათ, ერთი ციდა სტრინგებითა თუ გამჭვირვალე ქვედა კაბებით პლაჟზე, ან პირდაპირ სასტუმროს ნომრებში წამოგორებულიყვნენ, მაცდურად იღიმებოდნენ, ენით ტუჩებს ილოკავდნენ. თითქმის შეუძლებელი იყო, ვერაფერს მიმხვდარიყავით. მსგავსი ოინი საფრანგეთში ვერ გაგვივიდოდაო, უთხრა ჟან-ივმა ვალერის. მერე კი ჩაილაპარაკა, უცნაურია, მთლიან

ევროპას ვუახლოვდებით, სახელმწიფოების გაერთიანების იდეა უფრო და უფრო ძალას იკრებს, მიუხედავად ამისა, საკანონმდებლო სფეროში ზნეობრივი ნორმების გათანაბრება არ შეინიშნებაო. ჰოლანდიასა და გერმანიაში პროსტიტუცია დაშვებული იყო და სრულიად კანონიერად არსებობდა, ამ დროს საფრანგეთში ბევრი ითხოვდა მის აკრძალვასა და კლიენტების დაჯარიმებას ისე, როგორც შვედეთში ხდებოდა. ვალერიმ გაკვირვებით შეხედა: კაცი რაღაც უცნაურად გამოიყურებოდა და საერთოდაც, უნაყოფო, უსაგნო მსჯელობებში სულ უფრო ხშირად ეშვებოდა ხოლმე. ვალერი ისევ უზარმაზარ სამუშაოს ასრულებდა, მეთოდურად, ცივად, მიზანმიმართულად. გადაწყვეტილებების მიღებისას ხშირად ჟან-ივს აღარ ეკითხებოდა, მაგრამ ამას მაინც ვერ მისჩვეოდა და ზოგჯერ ვგრძნობდი, რომ დაბნეული, დაეჭვებული იყო. გენერალური დირექტორატი საერთოდ არაფერში ერეოდა, ინიციატივის უფლებას ბოლომდე მათ უტოვებდა.

– სხედან და ელიან – აი, სულ ეს არის. უნდათ, საკუთარი თვალით ნახონ, წარმატებას მივაღწევთ თუ კისერს წავიმტვრევთ, – ამიხსნა ერთ დღეს გაბრაზებულმა. სავსებით მართალი იყო – საწინააღმდეგო რა უნდა მეთქვა. თამაშის წესები ასეთი გახლდათ.

ვერაფრით ვხვდებოდი, რატომ არ შეიძლებოდა, რომ სექსუალობა საბაზრო ეკონომიკაში შემოჭრილიყო და დამკვიდრებულიყო. ფულის შოვნის უამრავი გზა არსებობდა: პატიოსანი, უპატიოსნო, გონებრივ შრომასა თუ უხეშ ფიზიკურ ძალაზე დამყარებული. ადამიანს ფულის შოვნა შეეძლო ჭკუით, ნიჭით, ძალ-ღონით, სიმამაცით, სილამაზითაც კი, და ბანალურად – ბედის წყალობით. უმეტესად ფულს მემკვიდრეობით იღებდნენ, როგორც ჩემს შემთხვევაში მოხდა. ასეთ დროს მისი შოვნის საკითხს წინა თაობა წყვეტდა. დედამიწის ზურგზე სრულიად განსხვავებულმა ტიპებმა მოხვეტეს ბევრი ფული: მაღალი დონის ყოფილმა სპორტსმენებმა, განგსტერებმა, მხატვრებმა, მანეკენებმა, მსახიობებმა, მეწარმეებმა და მოხერხებულმა ფინანსისტებმა, უფრო იშვიათად კი – ინჟინრებმა და გამომგონებლებმა. ზოგი ფულს მექანიკურად – დაგროვების გზით შოულობდა, ზოგი, პირიქით, წარმატებით დაგვირგვინებული თამამი ნაბიჯების შედეგად. ეს მრავალფეროვნება, უბრალოდ, განსხვავებას გვიჩვენებდა – მას სხვა აზრი არ ჰქონდა. სექსუალური

შერჩევის კრიტერიუმები კი, პირიქით, მეტისმეტად მარტივი გახლდათ: ისინი ახალგაზრდობასა და ფიზიკურ სილამაზემდე დაიყვანებოდა. რასაკვირველია, ორივე დიდად ფასობდა, მაგრამ არა უსაზღვროდ. წინა საუკუნეებში, როცა სექსუალობა, უმთავრესად, გამრავლებას უკავშირდებოდა, ცხადია, ყველაფერი სხვაგვარად იყო. ადამიანთა მოდგმის გენეტიკური ხარისხის შესანარჩუნებლად სიჯანსაღეს, სიძლიერეს, ახალგაზრდობას ანიჭებდა უპირატესობას, სილამაზე კი ამ ყველაფრის მატერიალურ გამოხატულებად რჩებოდა. დღეს მოცემულობა შეიცვალა: სილამაზეს მეტი ფასი დაედო, უფრო ნარცისული, ფულზე გაცვლადი გახდა. თუ სექსუალობა სასაქონლო სექტორში მართლაც უნდა დამკვიდრებულიყო, საუკეთესო გამოსავლად მესახებოდა მისი გაზომვა ფულით – ამ უნივერსალური საშუალებით, რომელსაც ჭკუის, ნიჭის, კომპეტენტურობის ზუსტი ფასი უკვე განესაზღვრა და შეხედულებების, გემოვნების, ცხოვრების წესის სრული სტანდარტიზაცია მოეხდინა. არისტოკრატებისგან განსხვავებით, მდიდრები სულაც არ ამტკიცებდნენ, რომ ისინი სხვა ადამიანებისგან ბუნებრივად განსხვავდებოდნენ. უბრალოდ, იმას აცხადებდნენ, უფრო მდიდრები ვართო. ფულის ცნება, თავისი არსით, მთლიანად აბსტრაქტული იყო და არ უკავშირდებოდა არც რასას, არც გარეგნობას, არც ასაკს, არც ჭკუა-გონებასა თუ კეთილშობილებას – არაფერს, თავად ფულის გარდა. საუკუნეების განმავლობაში ჩემი ევროპელი წინაპრები თავგადაკლულები მუშაობდნენ, სამყაროზე გაბატონებას, მერე კი მის გარდაქმნას ცდილობდნენ და გარკვეული აზრით, წარმატებასაც მიაღწიეს. ეკონომიკური სარგებლის მიღების სურვილთან ერთად მათ შრომის სიყვარული ამოძრავებდათ, მაგრამ საკუთარი ცივილიზაციის უპირატესობისაც სწამდათ: სწორედ მათი გამოგონილია ოცნება, პროგრესი, უტოპია, მომავალი. მთელი მეოცე საუკუნის განმავლობაში ცივილიზაციის გამავრცელებლის მისიის განცდა უკვალოდ გაქრა. ევროპელები, ყოველ შემთხვევაში, ზოგიერთი მაინც, ისევ შრომობდა, ხანდახან ქანცგაწყვეტამდეც კი, მაგრამ ისინი ამას სარგებლის ან საქმეზე ნევროტული მიჯაჭვულობის გამო აკეთებდნენ. ეს ხალხი საერთოდ ვეღარ გრძნობდა, რომ სამყაროზე ბატონობისა და ისტორიის შეცვლის ბუნებრივი უფლება ჰქონდა. ადრე დაგროვილის წყალობით ევროპა მაინც მდიდარ კონტინენტად დარჩა. გონიერება და სიჯიუტე, რაც ჩემს წინაპრებს

მოსდგამდათ, მე აშკარად დავკარგე. როგორც შეძლებულ ევროპელს, სხვა ქვეყნებში ბევრად ნაკლების გადახდა შემეძლო საკვებისთვის, მომსახურებისა და ქალებისთვის. როგორც დაცემის ეპოქის ევროპელი, ეგოიზმით შეპყრობილი და საკუთარი სიკვდილის გარდაუვლობაში დარწმუნებული, ვერ ვხვდებოდი, რატომ უნდა მეთქვა უარი ამ ყველაფერზე. თუმცა იმასაც ვაცნობიერებდი, რომ ასეთი ვითარება დაუშვებელი იყო: ჩემნაირები სიცოცხლის გაგრძელებას ვერ უზრუნველყოფდნენ, სიცოცხლის ღირსნი საერთოდ არ იყვნენ. დიდი ცვლილებები მოხდებოდა, უკვე ხდებოდა კიდეც, მაგრამ მე საერთოდ ვერაფერს ვგრძნობდი. ერთადერთი ნამდვილი სურვილი მამოძრავებდა: ამ სანეხვეს, რაც შეიძლება, სწრაფად გავრიდებოდი. ცივი და მოქუფრული ნოემბერი დადგა. ბოლო დროს ოგიუსტ კონტს სულ უფრო იშვიათად ვკითხულობდი. ვალერის დაბრუნებამდე თავს იმით ვიქცევდი, რომ ფანჯრიდან ღრუბლების მოძრაობას ვაკვირდებოდი ხოლმე. საღამოობით ჟანტის თავზე შოშიები ვეება გუნდებად დაფრინავდნენ და ცაზე მობრეცილ წრეებსა და სპირალებს ხაზავდნენ. ცდუნებას ვერ ვუძლებდი, ამ ყველაფერში რაღაც აზრი არ დამენახა და ეს ფრინველები აპოკალიფსის მაუწყებლებად არ ჩამეთვალა.

13.

ერთ საღამოს სამსახურიდან ვბრუნდებოდი და გზად ლიონელს გადავეყარე. თითქმის მთელი წლის წინ ტაილანდში ერთად მოგზაურობის შემდეგ აღარ მენახა. რაც არ უნდა უცნაური იყოს, მაშინვე ვიცანი. ცოტა კი გამიკვირდა, ასე კარგად რომ მახსოვდა: იმ დროს ხომ რიგიანად არც გამოვლაპარაკებივარ.

მითხრა, კარგად ვარო. მარჯვენა თვალზე მრგვლად გამოჭრილი სქელი ქსოვილი აეფარებინა. სამსახურში რაღაც აფეთქებულიყო და უბედური შემთხვევის მსხვერპლი გამხდარიყო, მაგრამ ახლა არაფერს უჩიოდა – დროულად მიხედეს, მხედველობის 50% აღუდგებოდა. პალე-როიალთან ახლოს, კაფეში დასალევად დავპატიჟე. საკუთარ თავს ვეკითხებოდი, ნეტავ ასევე იოლად თუ ვიცნობ რობერს, ჟოზიანსა და ჯგუფის სხვა წევრებს-მეთქი. ალბათ ვიცნობდი.

ამის გაფიქრებისთანავე გულზე ნაღველი შემომაწვა: მეხსიერება ნაირგვარი უსარგებლო ინფორმაციით გამუდმებით მევსებოდა. ადამიანი ვიყავი და ჩემნაირი არსებების ამოცნობისა და დამახსოვრების გამორჩეული უნარი მქონდა. აბა, კაცს კაცზე მეტად ხომ არაფერი გამოადგება? ბოლომდე თვითონაც ვერ ვხვდებოდი, რატომ დავპატიჟე ლიონელი. საუბარი კარგად აეწყო. სიტყვას მოვაყოლე და ვკითხე, ტაილანდში კიდევ ხომ არ ყოფილხარ-მეთქი. არ ყოფილიყო, თუმცა კი სურვილი ნამდვილად ჰქონდა – სამწუხაროდ, მოგზაურობა ძვირი სიამოვნება გახლდათ. სხვა მონაწილეები ხომ არ ენახა? არა, არცერთი. ვუთხარი, მე ვალერის შევხვდი, რომელიც ალბათ გახსოვს და ახლა ერთად ვცხოვრობთ-მეთქი. ამ ამბავმა გულწრფელად გაახარა. მასზე ორივეს კარგი შთაბეჭდილება დაგვეტოვებინა. მითხრა, ხშირად არ ვმოგზაურობ და ტაილანდში გატარებული შვებულება ერთ-ერთ საუკეთესო მოგონებად დამრჩაო. მისი უბრალოება, ბედნიერების მიამიტური სურვილი სულ უფრო მაოცებდა. იმ წამს რაღაც ისეთი ვიგრძენი, რასაც დღესაც სიკეთეს დავარქმევდი. საერთოდ, კეთილი არა ვარ, ეს თვისება ნამდვილად არ მახასიათებს. კაცთმოყვარეობა გულს მირევს, სხვების სვე-ბედი ოდნავადაც არ მაღელვებს, არც მახსოვს, ოდესმე სოლიდარობის მსგავსი რამ თუ განმიცდია. იმ საღამოს კი ლიონელს ვუთხარი, ვალერი ტურიზმის სფეროში მუშაობს, მისი კომპანია კრაბიში ახალ კლუბს ხსნის და იოლად შემიძლია ერთკვირიანი საგზური 50%-იანი ფასდაკლებით გიშოვო-მეთქი. ეს ყველაფერი სახელდახელოდ გამოვიგონე, გადავწყვიტე, რომ ამ თანხის ნახევარს თვითონ გადავიხდიდი. ალბათ რაღაც ოინის მოწყობის სურვილი მქონდა, თან გულწრფელად მინდოდა, თუნდაც მხოლოდ ერთი კვირის განმავლობაში მას გაწაფულ ტაილანდელ მეძავებთან კიდევ ერთხელ ესიამოვნა.

როცა ვალერის ამ შეხვედრის შესახებ მოვუყევი, დაბნეულმა შემომხედა. ლიონელი საერთოდ არ ახსოვდა. აი, მისი უბედურებაც ეს იყო: ცუდი ბიჭი არ გახლდათ, მაგრამ საერთოდ არაფრით გამოირჩეოდა. მეტად მორიდებულს, მეტად უსახურს ვერაფრით დაიხსომებდით.

– კარგი, თუ ასე გინდა, ასე იყოს, – მითხრა მან, – სხვათა შორის, იმ 50%-ის გადახდაც არ მოუწევს. სწორედ ახლა უნდა მეთქვა: კლუბის გახსნაზე დასასწრები ერთკვირიანი უფასო

მოსაწვევები მექნება. ზუსტად 1 იანვარს ემთხვევა.

ლიონელს მეორე დღესვე დავურეკე და ვუთხარი, უფასოდ იმოგზაურებ-მეთქი. აშკარად ზედმეტი მომივიდა: არ მიჯერებდა. ძლივს დავითანხმე.

იმავე დღეს ერთი ახალგაზრდა მხატვარი მესტუმრა, რომელმაც საკუთარი ნამუშევრები მაჩვენა. სანდრა ეკსჟტოვოიანი თუ რაღაც ასეთი ერქვა – ამის მსგავს გვარს მაინც ვერაფრით დავიმახსოვრებდი. მისი აგენტი რომ ვყოფილიყავი, ვურჩევდი, ფსევდონიმად სანდრა ჰოლიდეი აერჩია. სულ პატარა გოგო იყო, შარვალი და მაისური ეცვა. ჩვეულებრივი გარეგნობა ჰქონდა: მრგვალი სახე, მოკლე, ხვეული თმა. კანის ხელოვნების სკოლა დაემთავრებინა. ამიხსნა, მხოლოდ საკუთარ სხეულზე ვმუშაობო. ჩანთას რომ ხსნიდა, შეშფოთებით შევხედე. დიდი იმედი მქონდა, ფეხის თითების პლასტიკური ოპერაციის ფოტოებს ან რამე ასეთს არ ამოალაგებდა. მსგავსი ამბები, ცოტა არ იყოს, ყელში ამომივიდა. თუმცა არა, მხოლოდ ღია ბარათები გამომიწოდა, რომლებიც თვითონვე დაემზადებინა – თითოეულ მათგანზე სხვადასხვა ფერის საღებავში ამოვლებული, ფეხებს შორის მიმალული თავისი ფუსუსუნა აღებეჭდა. მე ფირუზისფერი და იასამნისფერი ამოვირჩიე. ისე, კი ვინანე, რომ ჩემი სირუკას სურათები თან არ მქონდა – გავცვლიდით და რამე. მართლაც მშვენიერი ნამუშევრები იყო, მაგრამ, როგორც მახსოვდა, ივ კლაინს მსგავსი რამ ორმოცი წლის წინ უკვე განეხორციელებინა. ასე რომ, მისი დოსიეს დაცვა ნამდვილად გამიჭირდებოდა. კი, კი – მაშინვე დამეთანხმა, – ამ ყველაფერს ისე შეხედეთ, როგორც სტილის დასახვეწ სავარჯიშოსო. მერე ქაღალდის პაკეტიდან უფრო რთული კომპოზიცია ამოიღო, განსხვავებული დიამეტრის მქონე ორი მრგვალი ფირფიტისგან რომ შედგებოდა, რომლებსაც რეზინის თხელი ლენტი აერთებდა. ამ მოწყობილობას პატარა სახელური ამოძრავებდა. ლენტზე პირამიდის ფორმის რეზინის ხორკლები მოჩანდა. სახელური გადავატრიალე, მოძრავ ლენტს თითი გავუსვი და საკმაოდ სასიამოვნო შეღიტინება ვიგრძენი.

– ჩემი კლიტორის მულაჟია, – ამიხსნა გოგომ.

თითი უმალვე გამოვწიე.

– ერექციის დროს ენდოსკოპით სურათები გადავუღე და

ყველაფერი კომპიუტერში გადავიტანე. შემდეგ პროგრამა 3D-ს მეშვეობით მოცულობა მივეცი, მოდელი დავამზადე და მონაცემები ქარხანაში გადავგზავნე.

ისეთი წარმოდგენა დამრჩა, რომ ტექნიკურ მხარეს ზედმეტად გაეტაცა. სახელური კიდევ ერთხელ გადავატრიალე, უფრო მექანიკურად.

– შეხებას მოგანდომებთ, არა? – განაგრძო კმაყოფილმა, – მინდოდა, ბატარეაც მიმემაგრებინა, რათა შიგ ნათურა ანთებულიყო. ამაზე რას იტყოდით?

მის აზრს არ ვიზიარებდი: ვფიქრობდი, რომ ასე კონცეფციის სიმარტივე დაირღვეოდა. თანამედროვე მხატვრის კვალობაზე, ეს გოგო საკმაოდ სიმპათიურად გამოიყურებოდა. მინდოდა, რომელიმე საღამოს მისთვის ჯგუფური სექსი შემეთავაზებინა – დარწმუნებული ვიყავი, ვალერის გადასარევად გაუგებდა. კიდევ კარგი, დროულად მივხვდი: ეს ყველაფერი ჩემი მხრიდან სექსუალურ ზეწოლას დაემსგავსებოდა. მისი მოწყობილობა ნაღვლიანად შევათვალიერე.

– იცით, მე ძირითადად პროექტების ფინანსურ მხარეს ვაგვარებ. ესთეტიკურ ასპექტებთან დაკავშირებით, სჯობს, მადმუაზელ დიურის შეხვდეთ, – ვუთხარი მას.

სავიზიტო ბარათზე მარი-ჟანის სახელი, გვარი და ტელეფონის ნომერი დავუწერე. კლიტორების ამბებში ალბათ ის მაინც იქნებოდა კომპეტენტური. გოგო ცოტა დაბნეული ჩანდა, მაგრამ რეზინის პირამიდებიანი პატარა პაკეტი მაინც გამომიწოდა.

– მულაჟებს გაჩუქებთ, – მითხრა მან, – ქარხანაში ბევრი დამიმზადეს.

მადლობა გადავუხადე და გასასვლელამდე მივაცილე. დამშვიდობებამდე ვკითხე, მულაჟები ბუნებრივი ზომის თუ არის-მეთქი.

– აბა რა, ესეც ჩანაფიქრის ნაწილია, – მიპასუხა მან.

იმავე საღამოს ვალერის კლიტორი გულდასმით შევისწავლე. აქამდე დიდი ყურადღებით არასდროს დამეთვალიერებინა. ვსრესდი თუ ვლოკავდი, ამას მაინც ზოგადი წარმოდგენის მიხედვით ვაკეთებდი. მახსოვდა პოზები, მიდგომის

კუთხეები, მოძრაობების რიტმი. ახლა კი დიდხანს ვაკვირდებოდი ამ პატარა ორგანოს, ჩემს თვალწინ რომ ფეთქავდა და თრთოდა.

– რას აკეთებ? – მკითხა გაკვირვებულმა ვალერიმ, რომელიც ხუთ წუთს ფეხებგადაშლილი იწვა.

– მხატვრულ კონცეფციაზე ვმუშაობ, – ვუთხარი და დასამშვიდებლად ნაზად ავლოკე.

რასაკვირველია, იმ გოგოს მულაჟს გემო და სუნი აკლდა, თორემ სხვა ყველაფრით ორიგინალს ნამდვილად ჰგავდა. როგორც კი დაკვირვება დავასრულე, ვალერის ქვედა ბაგეები გადავუწიე და კლიტორი ენის უზუსტესი მოძრაობებით ავულოკე. არ ვიცი, სურვილი მოლოდინმა გაუმძაფრა თუ ჩემი მოძრაობები გახდა უფრო ზუსტი და უფრო გამიზნული – თითქმის მაშინვე გაათავა. გავიფიქრე, ეს სანდრა მართლაც კარგი მხატვარია-მეთქი. მისი შემოქმედება ხომ იმისკენ გვიბიძგებდა, რომ სამყაროსთვის ახლებურად შეგვეხედა.

14.

დეკემბრის დასაწყისშივე ცხადი გახდა, რომ კლუბების ქსელი „აფროდიტე“ მოვლენად იქცეოდა, იქნებ ისტორიულ მოვლენადაც კი. ტურისტულ ინდუსტრიაში ნოემბერი, ტრადიციულად, უმძიმესი თვეა. ოქტომბერში, სეზონის მიწურულს, ჯერ კიდევ მოიძებნებიან ისეთი ტურისტები, რომლებსაც მოგზაურობის მოსწრება სურთ. დეკემბერი ესტაფეტას დღესასწაულების წყალობით იღებს. ნოემბერში კი იშვიათად, ძალიან იშვიათად თუ ისვენებს ვინმე, მხოლოდ ზოგიერთი პენსიონერი და ისიც განსაკუთრებულად ფრთხილი და თავისნათქვამა. მიუხედავად ამისა, პირველი მონაცემების შესახებ კლუბებიდან განსაცვიფრებელი ინფორმაცია წამოვიდა: პროექტი საოცარი წარმატებით სარგებლობდა, კლიენტები ერთგვარ ციებ-ცხელებასაც კი შეეპყრო. იმ საღამოს, როცა ჟან-ივმა და ვალერიმ პირველი ციფრები შეიტყვეს, მათთან ერთად ვვახშმობდი. ორივემ უცნაურად შემომხედა, ამგვარი შედეგი მოლოდინს ბევრად აღემატებოდა: მთელი თვის განმავლობაში ნებისმიერ კურორტზე მათი სასტუმროების შევსების დონეს 95%-სთვის გადაეჭარბებინა.

– ჰოოო, სექსი, – მორცხვად ჩავილაპარაკე, – ხალხს სექსი სჭირდება, აი, სულ ესაა. უბრალოდ, ამის აღიარებას ვერავინ ბედავს.

ეს ყველაფერი სიჩუმესა და დაფიქრებას ითხოვდა. მიმტანმა ცივად მისართმევი კერძები მოგვიტანა.

– კრაბიში კლუბის გახსნაზე დაუჯერებელი ამბავი დატრიალდება, – განაგრძო ჟან-ივმა, – რემბკემ დამირეკა, უკვე სამი კვირაა, ყველაფერი დაჯავშნულიაო. კარგი კი ის არის, რომ მედიაში ერთი სიტყვაც არავის უთქვამს. ფარული წარმატებაა – მასობრივი, თუმცა კონფიდენციალური. ზუსტად ისაა, რაც გვინდოდა.

როგორც იქნა, ჟან-ივმა ცოლთან გაშორება და ბინის დაქირავება გადაწყვიტა. გასაღებს 1 იანვრამდე ვერ მიიღებდა, მაგრამ გულზე უკვე მოშვებოდა, უფრო გალაღებულიც ჩანდა. ისევ ახალგაზრდა ეთქმოდა, მომხიბლავი და ძალიან მდიდარი იყო: ეს ყველაფერი, რა თქმა უნდა, ცხოვრებას დიდად ვერ აიოლებდა – ამის გაცნობიერებით გაოგნებული დავრჩი – მაგრამ, სულ ცოტა, სხვების თვალში სასურველს მაინც გხდიდა. არაფრით მესმოდა მისი ამბიციის, იმ ძალისხმევის, რომელსაც საკუთარ კარიერას ახმარდა. არა მგონია, ფულის გამო გარჯილიყო: უამრავ გადასახადს იხდიდა და ფუფუნება ოდნავადაც არ ხიბლავდა. ეს არც საქმისადმი თავდადების, არც ზოგადად, ალტრუიზმის გამო არ ხდებოდა: მსოფლიო ტურიზმის განვითარება კეთილშობილურ მიზნად ვერაფრით ვერ ჩაითვლებოდა. მის ბუნებრივ ამბიციას ამ მიზეზებამდე ვერ დაიყვანდით: ის უფრო რაღაცის შექმნის სურვილთან უნდა გაიგივებულიყო, ვიდრე ძალაუფლების წყურვილსა თუ კონკურენტულ სულისკვეთებასთან – მისი თანაკურსელების, უმაღლესი კომერციული სკოლის სხვა კურსდამთავრებულების კარიერაზე არაფერი მსმენოდა და მგონია, რომ ეს საერთოდ არ აინტერესებდა. ერთი სიტყვით, მისი მოტივაცია მეტად დასაფასებელი გახლდათ, საუკუნეთა განმავლობაში ცივილიზაციის განვითარებაც ხომ სწორედ ამით აიხსნებოდა. საზოგადოება მას პატივს მაღალი ხელფასით მიაგებდა. სხვა რეჟიმის პირობებში შეიძლებოდა ჯილდოს ტიტულების ან ისეთი პრივილეგიების სახე მიეღო, ნომენკლატურას რომ აკუთვნებდნენ ხოლმე. არა მგონია, ამას რამე შეეცვალა. ჟან-ივი ხომ იმიტომ მუშაობდა, რომ მუშაობა

უყვარდა – ეს იდუმალებით მოცულიც იყო და ამავე დროს, სრულიად ნათელიც.

15 დეკემბერს, კლუბის გახსნამდე ორი კვირით ადრე, TUI-დან შემაშფოთებელი ზარი გაისმა: ტაილანდის უკიდურესი სამხრეთით, ჰატ-იაიში, ერთ-ერთი გერმანელი ტურისტი თანმხლებ ტაილანდელ გოგოსთან ერთად გაეტაცათ. ადგილობრივ პოლიციას დამტვრეული ინგლისურით დაწერილი, სრულიად გაურკვეველი შეტყობინება მიეღო: გამტაცებლები არაფერს ითხოვდნენ, თუმცა აცხადებდნენ, რომ ამ ორ ახალგაზრდას ისლამის კანონებისთვის შეუსაბამო საქციელისთვის დასჯიდნენ. მალაიზიის მოსაზღვრე ზონაში ბოლო თვეების განმავლობაში ლიბიის მიერ წაქეზებული ისლამისტების გააქტიურება მართლაც შეინიშნებოდა, მაგრამ ადამიანების გატაცება პირველად მოხდა.

18 დეკემბერს, ქალაქის ცენტრალურ მოედანზე, ამ ახალგაზრდების შიშველი, დასახიჩრებული გვამები სატვირთო მანქანიდან გადმოყარეს. გოგოს წარმოუდგენელი სისასტიკით გასწორებოდნენ: ქვებით ჩაექოლათ – კანი ყველგან დასკდომოდა, სხეული ისე დასიებოდა, რომ ვეღარავინ იცნობდა. გერმანელისთვის ყელი გამოეჭრათ, ასო და სათესლეები მოეთალათ და პირში ჩაეტენათ. ამჯერად ინფორმაცია მთელმა გერმანულმა პრესამ აიტაცა, მცირე გამოხმაურება საფრანგეთშიც კი გაისმა. გაზეთებმა მსხვერპლთა სურათები არ დაბეჭდეს, მაგრამ ისინი ინტერნეტში, სხვადასხვა ვებ-გვერდზე სწრაფადვე გავრცელდა. ჟან-ივი TUI-ში ყოველდღე რეკავდა. სიტუაციას საგანგაშო ჯერ კიდევ არ ეთქმოდა: დაჯავშნულ საგზურზე უარი ცოტა ვინმეს თუ ეთქვა, დასვენებასთან დაკავშირებულ გეგმებზე კლიენტების უმრავლესობას ხელი არ აეღო. ტაილანდის პრემიერ-მინისტრიც იმედისმომცემი განცხადებებით გამოდიოდა: ეს შემთხვევა, სავარაუდოდ, გამონაკლისს წარმოადგენდა, ყველა ცნობილ ტერორისტულ დაჯგუფებას ახალგაზრდების გატაცება და მკვლელობა დაეგმო.

დაძაბულობა ბანგკოკში ფეხის დადგმისთანავე ვიგრძენი, განსაკუთრებით, სუკჰუმვიტის კვარტალში, სადაც ის ტურისტები ცხოვრობდნენ, რომლებიც ახლო აღმოსავლეთიდან ჩამოსულიყვნენ. უმრავლესობა

თურქეთიდან ან ეგვიპტიდან იყო, ზოგიერთი კი უფრო ღრმად მუსლიმური ქვეყნიდანაც: საუდის არაბეთიდან თუ პაკისტანიდან. შევნიშნე, რომ ქუჩაში სიარულისას გამვლელები მათ მტრულად უყურებდნენ. ზოგიერთი სექსბარის შესასვლელში აზრა გამოეკიდათ: „NO MUSLIMS HEREE!“[34] პატპონგის ერთ-ერთი ბარის მეპატრონეს კი განმარტებაც არ დაეშურებინა და ასეთი შინაარსის ხელნაწერი ტექსტი გამოეკრა: „We respect your Muslim faith: we don't want you to drink whisky and enjoy Thai girls“[35]. რა შუაში იყვნენ საბრალო მუსლიმები – ცხადია, ტერაქტის დროს მათ სხვებზე დიდი საფრთხე დაემუქრებოდათ. ტაილანდში პირველად მოგზაურობისას არაბული სამყაროს წარმომადგენლების სიმრავლემ გამაკვირვა. სინამდვილეში, ისინიც ზუსტად იმისთვის ჩამოდიოდნენ, რისთვისაც დასავლეთ ევროპელები, განსხვავება კი მხოლოდ ის იყო, რომ გარყვნილებას უფრო თავდავიწყებით ეძლეოდნენ. დილის ათ საათზე უკვე სასტუმროს ბარში ისხდნენ და ვისკის წრუპავდნენ. მასაჟის სალონებში გახსნისთანავე შედიოდნენ. ისლამის კანონების დარღვევისთვის ალბათ სინდისის ქენჯნას გრძნობდნენ, ჰოდა, უმთავრესად თავაზიანები და მიმზიდველები იყვნენ.

ბანგკოკი უწინდელივით ბინძური, ხმაურიანი და ჩახუთული დამხვდა, მაგრამ იქ ყოფნა მაინც მსიამოვნებდა. ჟან-ივი ვიღაც ბანკირებსა თუ სამინისტროს მოხელეებს ხვდებოდა – ამ ამბებს თვალს შორიდან ვადევნებდი. ორი დღის შემდეგ კი შეგვატყობინა, მოლაპარაკებები შედეგიანი აღმოჩნდაო: დასავლური ინვესტიციების მოსაზიდად ადგილობრივი ხელისუფლების წარმომადგენლები ყველაფერს თანხმდებოდნენ, ყველაფრისთვის მზად იყვნენ. ბოლო რამდენიმე წლის განმავლობაში ტაილანდი კრიზისიდან გამოსვლას ვერ ახერხებდა, საბირჟო ინდექსი და ეროვნული ვალუტა სულ უფრო ეცემოდა, სახელმწიფო ვალი კი უკვე შიდა პროდუქტის ღირებულების 70%-ს შეადგენდა.

– ყელამდე ნაგავში სხედან და კორუფციისთვისაც აღარ სცხელათ, – გვითხრა ჟან-ივმა, – ჯიბეზე ხელის გაკვრა მომიხდა, მაგრამ ბევრიც არ დამიხარჯავს. რა შედარებაა იმასთან, რაც ხუთი წლის წინ ხდებოდა.

31 დეკემბერს, დილით კრაბიში გავფრინდით. მიკროავტობუსიდან გადმოსვლისას ლიონელს გადავეყარე,

რომელიც წინა დღეს ჩამოსულიყო. მითხრა, აღფრთოვანებული ვარ, სრულიად აღფრთოვენებულიო. მისი მადლობების ნიაღვარი ძლივს შევაჩერე. თუმცა ბუნგალოსთან მისულს თვალწინ ისეთი ულამაზესი პეიზაჟი გადამეშალა, რომ თავადაც გაოგნებული დავრჩი. ფხვნილივით წმინდა ქვიშით დაფარული, უზარმაზარი, ფეხდაუდგმელი პლაჟი დავინახე. რამდენიმე ათეულ მეტრში ლაჟვარდოვანი ოკეანე ფირუზისფერში გადადიოდა, ფირუზისფერს კი ზურმუხტისფერი ცვლიდა. წყლიდან ამოჩრილ ვეება კლდეებს მწვანედ მოხასხასე ტყე შეჰფენოდა. ჰორიზონტამდე გადაჭიმული კლდოვანი ზოლი სადღაც შორეულ ნათელში იკარგებოდა და ყურეს ირეალურ, კოსმიურ ელფერს აძლევდა.

– „პლაჟი“ აქ გადაიღეს? – მკითხა ვალერიმ.

– არა, მგონი, კოჰ-პჰი-პჰიზე. თუმცა ფილმი არც კი მინახავს.

მისი თქმით, ბევრიც არ დამიკარგავს. პეიზაჟების გარდა საინტერესო არაფერი იყო. წიგნი ბუნდოვნად მახსოვდა: ტურისტები დაუსახლებელ, ჯერაც ფეხდაუდგმელ კუნძულს ეძებდნენ. ერთადერთ მინიშნებად ის რუკა ჰქონდათ, რომელიც ხანდაზმულ მოგზაურს დაეხატა, სანამ უბადრუკ სასტუმრო „კჰაო სენ როუდში“ სიცოცხლეს თვითმკვლელობით დაასრულებდა. თავიდან ისინი კოჰ სამუიზე ჩავიდნენ, სადაც უამრავი ტურისტი დახვდათ, მერე მეზობელ კუნძულზე გადაინაცვლეს, მაგრამ იქაც ბევრი ხალხი ირეოდა. ბოლოს, ერთი მეზღვაური მოისყიდეს და იმ კუნძულზე გადასვლა მოახერხეს, რომელიც ბუნებრივ ნაკრძალში მდებარეობდა და დამსვენებლებისთვის მიუწვდომელი იყო. აი, აქ დაიწყო მათი უსიამოვნებები. წიგნის პირველი თავები შესანიშნავად ასურათებდა იმ ტურისტის მარადიულ წყევლას, რომელიც თავდავიწყებით მიისწრაფის „არატურისტული ადგილებისკენ“, მისი ფეხის დადგმისთანავე კი ეს ადგილები ილახება და ის იძულებული ხდება, სულ უფრო შორს წავიდეს, რაც თანდათან ყოველგვარ აზრს კარგავს. ეს ისეთივე გამოუვალი სიტუაცია გახლავთ, როგორც საკუთარი ჩრდილისგან გაქცევა – ვალერიმ ამიხსნა, ტურისტულ სფეროში კარგად ნაცნობ ამ პარადოქსს სოციოლოგები „double bind“-ს[36] უწოდებენო.

იმ დამსვენებლებს, რომლებმაც კრაბის „ელდორადორი – აფროდიტე“ აირჩიეს, „double bind“ ნამდვილად არ

ემუქრებოდათ: უზარმაზარ პლაჟზე, რატომღაც, თავი ყველამ ერთ ადგილას მოიყარა. შევხედე თუ არა, მომეჩვენა, რომ კლიენტურა მოსალოდნელს შეესაბამებოდა: გერმანელები მრავლად ჩამოსულიყვნენ, ძირითადად, ხელმძღვანელი პირები და თავისუფალი პროფესიების მქონე ტიპები. ვალერიმ ზუსტი ციფრებიც იცოდა: დამსვენებლების 80%-ს გერმანელები შეადგენდნენ, 10%-ს – იტალიელები, 5%-ს – ესპანელები და 5%-ს – ფრანგები. ყველას გასაკვირად, ბევრი ოჯახური წყვილი ჩამოვიდა. უმეტესობა ლიბერტენელი იყო. ასეთებს კაპ დ'აგდზეც გადაეყრებოდით: ქალების დიდ ნაწილს სილიკონიანი ძუძუები ჰქონდა, წელსა თუ კოჭზე ოქროს ძეწკვი ება. ისიც შევნიშნე, რომ თითქმის ყველა შიშველი ბანაობდა. ეს კი ნდობას მიჩენდა: ამ ხალხთან პრობლემები არასდროს გაჩნდებოდა. „ტურისტული სულით“ განთქმული ადგილებისგან განსხვავებით, ასეთი ტიპებისთვის განკუთვნილი კურორტები, სადაც აუცილებლად უამრავი დამსვენებელი უნდა არეულიყო, პარადოქსებს საერთოდ არ უკავშირდებოდა. იმ სამყაროში, რომელშიც სხვა ადამიანებისგან გაქცევის შესაძლებლობა უდიდეს ფუფუნებად ითვლება, გერმანელი თავისუფალი წყვილების გულღიაობა და კომუნიკაბელურობა ფარულ, ძირგამომთხრელ საქმიანობას წარმოადგენს-მეთქი, ვუთხარი ვალერის, როცა ლიფსა და ტრუსს იხდიდა. გავშიშვლდი თუ არა, ცოტა არ იყოს, შემრცხვა: ვიგრძენი, როგორ მიდგებოდა. ვალერის გვერდით პირქვე დავემხე. მან კი ფეხები გადაშალა და უნაზესი ადგილი მზეს მშვიდად მიუშვირა. მარჯვნივ, რამდენიმე მეტრში, გერმანელი ქალები, მგონი, „შპიგელში“ გამოქვეყნებულ სტატიას განიხილავდნენ. ერთ-ერთს ბოქვენი სუფთად გაეპარსა და სწორი, თხელი ნაპრალი მკაფიოდ მოუჩანდა.

– როგორ მომწონს ასეთი, – მიჩურჩულა ვალერიმ, – მაშინვე სურვილი მიჩნდება, რომ თითი შევუყო.

მეც მაგრად მომწონდა. ამ დროს მარცხნივ ესპანელების წყვილს ვხედავდი: ქალს ბოქვენზე ძალიან ხშირი, შავად ჩახვეული ბალანი ედო. ესეც ძალიან მომეწონა. როცა პლაჟზე წამოწვა, მისი სქელი და ხორციანი ტუჩები თვალში მომხვდა. ახალგაზრდა იყო – ოცდახუთზე მეტის არ იქნებოდა – მაგრამ გვარიანად სავსე ძუძუები ჰქონდა, დიდი, გაბზეკილი ძუძუსთავებით.

– ზურგზე გადაბრუნდი რა, – მიჩურჩულა ვალერიმ.

თვალები დავხუჭე და დავმორჩილდი – თითქოს იმით, რომ ვეღარაფერს დავინახავდი, ჩემი საქციელი როგორღაც შემსუბუქდებოდა. ვგრძნობდი: ასო სულ უფრო მიმკვრივდებოდა, თავს მაღლა-მაღლა სწევდა. წუთიც და ფიქრი შევწყვიტე, მთლიანად შეგრძნებებს მივნებდი. ლორწოვან გარსზე ნაგრძნობი მზის სითბო უსასრულოდ სასიამოვნო აღმოჩნდა. თვალები არც იმ დროს გამიხელია, როცა ჯერ მკერდზე, მერე მუცელზე გასარუჯი ზეთის ნაკადი გადამეღვარა. ვალერის თითები სწრაფად და მსუბუქად დასრიალებდნენ. ირგვლივ ქოქოსის ზეთის სურნელი დატრიალდა. ასოს დაზეთვას რომ შეუდგა, თვალები სწრაფად გავახილე: ჩემ გვერდით ჩაემუხლა, სახე კი იმ ესპანელი ქალისკენ მიებრუნებინა, რომელიც იდაყვებზე დაყრდნობილი შემოგვცქეროდა. თავი გადავაგდე და უღრუბლო ცას მივაჩერდი. ვალერიმ ერთ ხელში სათესლეები მოიქცია, შუა თითი უკანა ხვრელში შემიყო, მეორე ხელით ისევ გულმოდგინედ მინძრევდა. მარცხნივ მივიხედე და დავინახე, რომ ის ესპანელიც თავისი კაცის ასოს დასტრიალებდა. ლაჟვარდოვან ცას ავხედე. როცა ქვიშის ხრაშუნი და მოახლოებული ნაბიჯების ხმა შემომესმა, თვალები ისევ დავხუჭე. ჯერ კოცნის ხმა გავიგონე, მერე – ჩურჩული. არ ვიცი, რამდენი ხელი და რამდენი თითი ეალერსებოდა ჩემს სირუკას. ზღვის მიქცევის ხმა კი ისეთი ნაზი, ისეთი სასიამოვნო იყო.

პლაჟიდან დაბრუნებულებმა გასართობ ცენტრში შევიარეთ. საღამოვდებოდა, სექსბარების ფერადი ფირნიშები ერთმანეთის მიყოლებით ინთებოდა. მრგვალ მოედანზე ათობით ბარი წამომართულიყო, შუაში კი ვეება მასაჟის სალონი იდგა. შესასვლელთან ჟან-ივი შეგვხვდა, გრძელკაბიან, დიდძუძუებიან გოგოსთან ერთად, რომელიც, ღია ფერის კანით, ჩინელს წააგავდა.

– შიგნით რა ხდება? – ჰკითხა ვალერიმ.

– საკვირველი ამბავია: კიჩია, მაგრამ საკმაოდ მდიდრული. შადრევნები, ჩანჩქერები, ტროპიკული მცენარეები, ბერძნული ქალღმერთების ქანდაკებებიც კი დაუდგამთ.

ოქროს ძაფით ნაქარგ, რბილ დივანზე ჩამოვსხედით და გოგოები ამოვირჩიეთ. მასაჟი დიდად გვეამა. თბილმა წყალმა

და თხევადმა საპონმა გასარუჯი ზეთის კვალი ჩამოგვრეცხა. გოგოები ნაზად მოძრაობდნენ და ძუძუებით, დუნდულებით, ბარძაყებით გვსაპნავდნენ: ვალერი მაშინვე აკვნესდა. მე კი ქალის ეროგენული ზონების მრავალფეროვნებით კიდევ ერთხელ აღვფრთოვანდი.

გამშრალების შემდეგ დიდ, მრგვალ საწოლზე წამოვწექით, რომლის ირგვლივაც, კედლების ორ მესამედზე სარკეები ეკიდა. ერთმა გოგომ ვალერი გალოკა და ორგაზმამდე იოლად მიიყვანა. ჩამუხლული თავზე ვადექი, მეორე გოგო სათესლეებზე მეფერებოდა და ასოს მწოვდა. მერე, როცა ვალერი მიხვდა, რომ ცოტაც და გავათავებდი, გოგოებს ანიშნა, მოგვიახლოვდითო: სანამ პირველი კვერცხებს მილოკავდა, მეორე ვალერის კოცნიდა, მეც ავდექი და მათ მოძრავ ტუჩებზე გავათავე.

საახალწლო წვეულებაზე, ძირითადად, ადგილობრივ ტურისტულ ბიზნესში მეტ-ნაკლებად ჩართული ტაილანდელები მოიწვიეს. „ავრორას" არცერთი მმართველი არ ჩამოვიდა, გამოფრენა ვერც TUI-ს ხელმძღვანელმა მოახერხა, თუმცა ერთ-ერთი თანამშრომელი გამოგზავნა, რომელიც, ცხადია, არანაირი უფლებამოსილებით არ სარგებლობდა, მაგრამ ამ ბედნიერი შემთხვევით მეტად აღფრთოვანებული ბრძანდებოდა. სუფრასთან ტაილანდური და ჩინური სამზარეულოს დახვეწილი კერძებით გაგვიმასპინძლდნენ. რა აღარ მოემზადებინათ: რეჰანითა და ლიმონბალახათი მორთული კრაწუნა ნემები, ბატატის მაჭკატები, კარი ქოქოსის რძეში ჩამბალი კრევეტებით, ბრინჯის სოტე აკაჟუს კაკლითა და ნუშით, წარმოუდგენლად ნაზად და გემრიელად შებრაწული იხვი. სპეციალურად ამ წვეულებისთვის ფრანგული ღვინოებიც კი ჩამოეტანათ. ლიონელს ორიოდე წუთით გამოველაპარაკე – ბედნიერების ზღვაში ცურავდა. თან ულამაზესი გოგო ახლდა – კიმი, რომელიც წარმოშობით ჩიანგ მაიდან იყო. ის პირველსავე საღამოს გაეცნო ბარ „topless"-ში და მას შემდეგ გვერდიდან აღარ იცილებდა, სხივჩამდგარი თვალებით ეფერებოდა. შესანიშნავად ვხვდებოდი, რითი შეიძლებოდა გადაერია ეს ბრგე და ცოტა მოუქნელი ბიჭი ამ დახვეწილ, წარმოუდგენლად ტანწვრილ არსებას. აბა, როგორ იპოვიდა ასეთ გოგოს თავის სამშობლოში. ღვთის წყალობაა ეს ტაილანდელი ბოზები-მეთქი, გავიფიქრე. ზეცის საჩუქარი – მეტი თუ არა, არც ნაკლები. კიმი ფრანგულად ცოტ-ცოტას

ლაპარაკობდა. პარიზშიც კი არის ნამყოფიო, აღფრთოვანებას ვერ მალავდა ლიონელი. მისი და ფრანგზე გათხოვილიყო.

– მართლა? – დავინტერესდი, – და ის კაცი რას საქმიანობს?

– ექიმია, – ლიონელი ოდნავ მოიღუშა, – რა თქმა უნდა, მე ასე ვერ ვაცხოვრებ.

– სამაგიეროდ, შენ უმუშევრობა არ გემუქრება, – გასამხნევებლად ვუთხარი, – ყველა ტაილანდელი საჯარო მოხელეობაზე ოცნებობს.

უნდობლად შემომხედა. არადა, მართლაც ასე იყო: ტაილანდელებზე საჯარო მოხელეობა საოცრად მომნუსხველად მოქმედებდა. ტაილანდში ყველა მოხელე კორუმპირებულია, ისინი მხოლოდ უმუშევრობისგან დაზღვეულები კი არა, მდიდრებიც არიან. მათ ყველაფერი აქვთ.

– კარგი, ძილი ნებისა, – დავემშვიდობე და ბარისკენ გავემართე.

– გმადლობ, – მითხრა და გაწითლდა.

არ ვიცი, რატომ დავიწყე იმ დროს გამოცდილი კაცის როლის თამაში, ალბათ ვბერდებოდი და ეგ იყო. ამ გოგოს მაინც ეჭვის თვალით ვუყურებდი: ზოგადად, ჩრდილოტაილანდელი ქალები ლამაზები არიან, მაგრამ ამას ზედმეტად კარგად აცნობიერებენ. სარკის წინ ტრიალში დღეებს ატარებენ და შესანიშნავად ხვდებიან, რომ მათი სილამაზე გადამწყვეტ ეკონომიკურ უპირატესობას წარმოადგენს – ამგვარად, სულ უფრო თავგასულები და უმაქნისები ხდებიან. მეორე მხრივ, ევროპელი მოდას აყოლილი გოგოებისგან განსხვავებით, კიმი ვერაფრით მიხვდებოდა, რომ ლიონელი ერთი ზორბა მოზვერი იყო. ფიზიკური სილამაზის მთავარი კრიტერიუმები ხომ უნივერსალურია: ახალგაზრდობა, ნაკლის არარსებობა და ადამიანთა მოდგმის ნორმებთან ზოგადი შესაბამისობა. დანარჩენი კრიტერიუმები მეტად ბუნდოვანი და პირობითი გახლავთ – იმ გოგოსთვის კი, რომელიც სულ სხვა კულტურის წარმომადგენელი იყო, მათი გარჩევა ძალიან რთული უნდა ყოფილიყო. ეგზოტიკის სასარგებლოდ ლიონელმა კარგი არჩევანი გააკეთა, ალბათ საუკეთესოც კი. გავიფიქრე, როგორც შემეძლო, მას ყველაფრით დავეხმარე-მეთქი.

„სენტ-ესტეფით“ სავსე ბოკალი ავიღე და ვარსკვლავების საყურებლად გრძელ სკამზე ჩამოვჯექი. 2002 წელი ევროპის სავალუტო კავშირში საფრანგეთის შესვლით აღინიშნებოდა და კიდევ, ფეხბურთში მსოფლიო ჩემპიონატით, საპრეზიდენტო არჩევნებითა და სხვა მოვლენებით, რომლებსაც მედია ფართოდ გააშუქებდა. ყურეში წამომართულ კლდეებს მთვარის შუქი ეფინებოდა. ვიცოდი, რომ ღამის 12 საათზე ფეიერვერკი უნდა მოეწყოთ. ორიოდე წუთში ვალერიც მოვიდა და გვერდით მომიჯდა. ხელი მოვხვიე, თავი მხარზე დავადე. სახის ნაკვთებს ვერც კი ვარჩევდი, მაგრამ მის სუნს ვგრძნობდი, კანს ვეხებოდი. ცაში პირველი ვარდები რომ გადაიფურჩქნა, მწვანე, ოდნავ გამჭვირვალე კაბა შევნიშნე – სწორედ ის, რომელიც ერთი წლის წინ, კოჰ-პჰი-პჰიზე მოწყობილ საახალწლო წვეულებაზე ეცვა. როცა ტუჩებში მკოცნიდა, უცნაური განცდა დამეუფლა: თითქოს სამყაროსეული წესრიგი მთლიანად ამოტრიალდა. რაც არ უნდა უცნაური იყოს, სრულიად დაუმსახურებლად მეორე შანსი მომეცა. ცხოვრებაში კი მეორე შანსი ძალიან იშვიათად გვეძლევა. ეს ყოველგვარ კანონს ეწინააღმდეგება. გულში მაგრად ჩავიკარი და უცებ ძალიან მომინდა ტირილი.

15.

თუ სიყვარული ვერ აღზევდება, როგორ იმეფებს გონება? ყოველგვარი უპირატესობა ქმედებას ეკუთვნის.

ოგიუსტ კონტი

ნავი ფირუზისფერ სივრცეს მიაპობდა, მე კი იმაზე ფიქრი არ მიწევდა, რას გავაკეთებდი მომდევნო წუთს. დილაადრიან გამოვედით და კოჰ მაიასკენ გავემართეთ, გზას მარჯნის რიფებსა და უზარმაზარ კლდეებს შორის მივიკვლევდით. ზოგი მათგანი ბეჭედივით მომრგვალებულიყო, ლოდებში გაჭრილი ვიწრო არხით კი ლაგუნაში მოხვედრაც შეგვეძლო. კლდეების გულის გულში წყალი ზურმუხტისფრად ჩაგუბებულიყო. მძღოლმა ძრავი გამორთო. ვალერი თვალს არ მაცილებდა, უხმოდ ვისხედით და არაფერს ვაკეთებდით. წუთები სრულ სიჩუმეში გადიოდა.

მენავემ კოჰ მაიაზე, მაღალ-მაღალი კლდეებით

გარშემორტყმულ ყურეში გადმოგვსხა. მათ ძირას, დაახლოებით ას მეტრზე, ვიწრო, ნახევარმთვარისებური პლაჟი გადაჭიმულიყო. მზე მაღლა იდგა, უკვე თერთმეტი საათი გამხდარიყო. მძღოლმა ნავი დაქოქა და კრაბისკენ წავიდა. ჩვენს წასაყვანად ნასამხრევს დაბრუნდებოდა. როგორც კი ყურეს გასცდა, ძრავის ხმაც მიყუჩდა.

სექსუალური აქტის გარდა, ცხოვრებაში იშვიათად დგება ხოლმე ისეთი წუთები, როცა სხეული სიცოცხლით ტკბება, სიხარულით ივსება მხოლოდ იმის გამო, რომ ამქვეყნად არსებობს. 1 იანვრის ის დღე ჩემთვის მთლიანად ასეთი წუთებით იყო სავსე. სხვა არც არაფერი მაგონდება – მხოლოდ ეს სისავსე მახსოვს. ალბათ ვიბანავეთ, მზეზე ვიგორავეთ და სექსითაც გული ვიჯერეთ. არა მგონია, რამეზე გვესაუბრა, ან კუნძული დაგვეთვალიერებინა. მახსოვს ვალერის სუნი, ბოქვენზე მიმხმარი მარილის გემო, მახსოვს, რომ ისევ მის ფეხებს შორის მედო, როცა ჩამეძინა და ქალის მთრთოლვარე სხეულმა გამომაღვიძა.

ჩვენს წასაყვანად ნავი ხუთ საათზე დაბრუნდა. სასტუმროში იმ ტერასაზე დავსხედით, საიდანაც მთელი ყურე მოჩანდა. მე „კამპარი“ შევუკვეთე, ვალერიმ კი – „მაი ტაი“. ფორთოხლისფერ შუქში კლდეებს მოშავო ფერი გადაჰკრავდა. პლაჟიდან ბოლო მობანავეები ბრუნდებოდნენ და პირსახოცებიც მოჰქონდათ. ნაპირიდან რამდენიმე მეტრში, გრილ წყალში ვიღაც წყვილს სექსი წამოეწყო. ჩამავალი მზის სხივები პაგოდის მოოქროვილ სახურავს ირიბად ეცემოდა. სრულ სიმშვიდეში ზარმა რამდენჯერმე გაიწკრიალა. ბუდისტური ადათის მიხედვით, ტაძარში ზარის რეკვით კეთილი საქმე ან რაიმე სასახელო ქმედება აღინიშნებოდა. ასეთი მხიარული რელიგია გახლდათ, აი, ასე, ზარის რეკვით ამცნობდა ყველას კეთილი საქმეების შესახებ.

– მიშელ, – მითხრა ვალერიმ ხანგრძლივი დუმილის შემდეგ, თან თვალებში მიყურებდა, – აქ დარჩენა მინდა.

– რას გულისხმობ?

– სამუდამოდ დარჩენას. ამ საღამოს, ნავით რომ მოვცურავდით, ყველაფერი მოვიფიქრე: ეს შესაძლებელია. საკმარისია, ტურისტული კომპლექსის დირექტორად დამნიშნონ. საამისოდ დიპლომიც მაქვს და საჭირო

კომპეტენციაც.

ვუყურებდი და არაფერს ვამბობდი. ხელი ხელზე დამადო.

– მხოლოდ ისაა, რომ სამსახურის მიტოვება მოგიწევს. თანახმა ხარ?

– ჰო, – იმავე წამს ვუპასუხე, არც კი შევყოყმანებულვარ. ეს ყველაზე მარტივი გადაწყვეტილება იყო მათ შორის, რაც კი ოდესმე მიმეღო.

ჟან-ივი იმ დროს დავინახეთ, როცა მასაჟის სალონიდან გამოდიოდა. ვალერიმ ხელი დაუქნია, ისიც მოვიდა და ჩვენს მაგიდას მოუჯდა. ამან მაშინვე თავისი გეგმები გადმოულაგა.

– კარგი, კარგი, – უთხრა შეფიქრიანებულმა კაცმა, – მგონი, ყველაფრის მოგვარება შეიძლება. რა თქმა უნდა, „ავრორაში" ძალიან გაუკვირდებათ, დაქვეითებას რომ ითხოვ. ხელფასი, სულ ცოტა, ორჯერ მაინც შეგიმცირდება. სხვაგვარად გამორიცხულია – ანგარიში დანარჩენებსაც ხომ უნდა გავუწიოთ.

– ვიცი, – უთხრა ვალერიმ, – ეგ სულ ფეხებზე მკიდია.

ჟან-ივმა ისევ შეხედა, თავს გაოცებით აქნევდა.

– თუ ასე გადაგიწყვეტია, თუ ასე გინდა... ბოლოს და ბოლოს, „ელდორადორის" ხელმძღვანელი ხომ მე ვარ, – ისე თქვა, თითქოს ახლა გაახსენდაო, – უფლება მაქვს, ტურისტული კომპლექსის დირექტორად ის დავნიშნო, ვინც მინდა.

– თანახმა იქნები?

– ჰო... წინ ვერ გადაგეღობები.

უცნაური განცდაა, როცა შენი ცხოვრება თავდაყირა დგება. ზიხარ, არაფერს აკეთებ და გრძნობ: ირგვლივ ყველაფერი ტრიალებს. ვახშმობისას ხმა არ ამომიღია, ფიქრებში გართული ვიჯექი. ვალერი, ცოტა არ იყოს, შეშფოთდა.

– დარწმუნებული ხარ, რომ ტაილანდში ცხოვრება ნამდვილად გინდა? დარწმუნებული ხარ, რომ საფრანგეთის მიტოვებას არ ინანებ? – მკითხა მან.

– არა, არაფერს ვინანებ.

– აქ არც გასართობებია, არც კულტურული ცხოვრება.

ამას მეც ვხვდებოდი. როცა კი კულტურაზე დავფიქრებულვარ, ის ჩვენი უბადრუკი ცხოვრების ლოგიკურ კომპენსაციად მომჩვენებია. ალბათ სულ სხვანაირი, საზეიმო და ლირიკული, ბედნიერების წიაღში შობილი კულტურის წარმოდგენაც შეიძლებოდა. თუმცა დარწმუნებით ვერაფერს ვიტყოდი: ეს მხოლოდ ვარაუდი იყო, რომელსაც ჩემთვის რაიმე მნიშვნელობა ნამდვილად ვერ ექნებოდა.

– TV5 ხომ არსებობს, – ვუთხარი გულგრილად.

ვალერიმ გამიღიმა. საყოველთაოდ ცნობილი გახლდათ, რომ TV5 ერთ-ერთი ყველაზე ცუდი არხი იყო მსოფლიოში.

– დარწმუნებული ხარ, რომ არ მოიწყენ? – მაინც არ მეშვებოდა.

ცხოვრებაში შიში, ტკივილი, დათრგუნულობა გამომიცდია, მოწყენით კი არასდროს მომიწყენია. მარადისობის, ერთი და იმავეს სულელური გამეორების საწინააღმდეგო რა უნდა მქონოდა. ბუნებრივია, არც იმ იმედით ვიკვებებოდი, რომ ბინას მარადისობის წიაღში დავიდებდი. ვიცოდი, უბედურება უფრო გამძლე, ფესვმაგარი და დიდი გამომგონებელი რამე იყო, თუმცა ერთფეროვნება ოდნავადაც არ მაშფოთებდა. ბავშვობაში შემეძლო მინდორში საათობით ვმდგარიყავი და სამყურა ბალახი გულდასმით მეთვალიერებინა. რამდენიმე წლის განმავლობაში ოთხყურა მცენარე ერთხელაც არ შემხვედრია. ამის გამო არც იმედგაცრუება განმიცდია და არც გულისტკივილი. სიმართლე რომ ვთქვა, უბრალო ბალახის თვალიერებაც ასეთივე მონდომებით შემეძლო. ყველა ეს სამყურა უსაზღვროდ ერთნაირი, უსაზღვროდ ლამაზი მეჩვენებოდა. ერთ დღეს თორმეტი წლისა მთებში მაღალი ძაბვის ელექტრო-გადამცემი ხაზის კოშკურას თავზე მოვექეცი. სანამ ზემოთ მივძვრებოდი, ფეხებზე ერთხელაც არ დამიხედავს. როცა უკვე მაღლა, ბაქანზე ვიდექი, ჩამოსვლა რთული და საშიში მომეჩვენა. ირგვლივ, მთელ თვალსაწიერზე, მარადიული თოვლით თავმობურული მთაგრეხილები გადაჭიმულიყო. ადგილზე დარჩენა ან გადმოხტომა გაცილებით იოლი იქნებოდა. ბოლო წუთს მხოლოდ იმან შემაჩერა, რომ წარმოვიდგინე, როგორ დავიმტვრეოდი და ავიზილებოდი. ფრენით კი ალბათ ძალიან ვისიამოვნებდი.

მომდევნო დღეს ანდრეასი გავიცანი – გერმანელი, რომელიც

ათი წელი იყო, ტაილანდში ცხოვრობდა. ამიხსნა, მთარგმნელი ვარ და დამოუკიდებლად ვმუშაობო. გერმანიაში, ფრანკფურტის წიგნის ბაზრობაზე წელიწადში ერთხელ ჩადიოდა. როცა შეკითხვები უჩნდებოდა, მათ დასასმელად ინტერნეტს იყენებდა. რამდენიმე ამერიკული ბესტსელერი, მათ შორის, „ფირმა“ უკვე გადაეთარგმნა, რასაც მისთვის რიგიანი შემოსავალი მოეტანა, ამ რეგიონში ცხოვრება კი ძვირი სულაც არ იყო. აქამდე კრაბიში ტურისტებისთვის თვალიც არ მოეკრა და ძალიან გაუკვირდა, როცა ერთ დღეს აქაურობა მისი თანამემამულეებით აივსო. ამ ამბავს დიდად არ გაუხარებია, მაგრამ არც დაუნაღვლიანებია. სადაც იყო, სამშობლოსთან დამაკავშირებელ ბოლო ძაფებს გაწყვეტდა, მიუხედავად იმისა, რომ პროფესია მშობლიური ენის მუდმივად გამოყენებას აიძულებდა. ცოლად მასაჟის სალონში გაცნობილი ტაილანდელი გოგო მოეყვანა და ორი შვილიც შესძენოდა.

– ადვილია აქ... ისა... ბავშვების ყოლა? – ვკითხე მას. მომეჩვენა, რომ უაზრო შეკითხვა დავსვი – ისე გამოვიდა, თითქოს ვეკითხებოდი, ძაღლის შენახვა ადვილია თუ არა-მეთქი. სიმართლეს თუ ვიტყვი, ბავშვების მიმართ ყოველთვის ერთგვარ ზიზღს განვიცდიდი. ისინი პატარა, მახინჯ ურჩხულებად მესახებოდნენ, რომლებიც წამდაუწუმ ქაქით ისვრებოდნენ და ყურისწამღებად ჩხაოდნენ. თავში არასდროს გამივლია, რომ შეიძლებოდა ერთი ასეთი არსება მეც მყოლოდა. ამავე დროს ვიცოდი: წყვილების უმრავლესობა შვილს აჩენდა. ვერ გეტყვით, კმაყოფილები რჩებოდნენ თუ არა, ყოველ შემთხვევაში, ხმამაღლა დაჩივლებას ვერავინ ბედავდა. ტურისტულ კომპლექსს თვალი მოვავლე და გავიფიქრე, იქნებ სჯობს კიდეც, ამგვარ სივრცეში თუ გაჩნდებიან: ბუნგალოებს შორის ირბენენ, ჯოხებით ან ასეთი რამეებით ითამაშებენ-მეთქი.

ანდრეასის თქმით, ბავშვების ყოლა აქ განსაკუთრებით იოლი იყო. კრაბიში სკოლაც ჰქონდათ – იქამდე ფეხითაც მიხვიდოდით. ზოგადად, ტაილანდელი ბავშვები ევროპელი თანატოლებისგან ძალიან განსხვავდებოდნენ, ნაკლებად ღიზიანდებოდნენ და ჯიუტობდნენ. მშობლებს დიდ პატივს სცემდნენ, თითქმის აღმერთებდნენ, რაც სრულიად ბუნებრივად გამოსდიოდათ – ეს ტაილანდური კულტურის ნაწილს წარმოადგენდა. დიუსელდორფში, დასთან სტუმრობისას კი, დისშვილების საქციელს მისთვის კინაღამ

გული გაეხეთქა.

მოზარდებზე კულტურული ტრადიციის სასიკეთო ზეგავლენამ მხოლოდ სანახევროდ დამარწმუნა, თავი იმით დავიმშვიდე, რომ ვალერი მხოლოდ ოცდარვა წლის იყო, ბავშვის ყოლის სურვილი კი, უმთავრესად, ოცდათხუთმეტს მიტანებულებს უმძაფრდებათ ხოლმე. თუმცა, თუ საჭირო გახდებოდა, თანახმა ვიქნებოდი მისგან შვილი მყოლოდა. ვიცოდი, რომ ეს აზრი ადრე თუ გვიან აუცილებლად გაუჩნდებოდა. ბავშვი ხომ პატარა ცხოველის მსგავსი არსება გახლავთ, მეტად მავნე მიდრეკილებებით – ასე ვთქვათ, პატარა მაიმუნის ასლი. გავიფიქრე, ამას გარკვეული უპირატესობაც კი შეიძლება ჰქონდეს, მაგალითად, ავდგები და „მილ ბორნის“ თამაშს ვასწავლი-მეთქი. „მილ ბორნი“ ჩემი დიდი გატაცება იყო, რომელსაც, ვერსად ვიკმაყოფილებდი. ვისთან უნდა მეთამაშა? რა თქმა უნდა, თანამშრომლებთან – არა. მით უფრო იმ მხატვრებთან, თავისი დოსიეებით რომ მომადგებოდნენ ხოლმე. იქნებ ანდრეასთან? ავხედ-დავხედე და სწრაფად შევაფასე: არა, არ გამოდგებოდა. ისე, სერიოზულ, გონიერ კაცს კი ჰგავდა, მასთან დაახლოება ნამდვილად ღირდა.

– აპირებთ, რომ აქ... სამუდამოდ დარჩეთ? – მკითხა მან.

– კი, სამუდამოდ.

– ძალიან კარგი, – პასუხს თავის დაქნევაც მოაყოლა, – ტაილანდთან განშორება ძალიან ძნელია. ახლა აქედან წასვლა რომ მომიხდეს, არ ვიცი, როგორ გადავიტან.

16.

დღეებმა საშინლად სწრაფად გაირბინა. საფრანგეთში 5 იანვარს უნდა დავბრუნებულიყავით. 4-ში საღამოს ჟან-ივთან ერთად სასტუმროს რესტორანში ვისხედით. ლიონელიც დავპატიჟეთ, მაგრამ უარი გვითხრა და კიმის ცეკვის საყურებლად წავიდა.

– მომწონს, კაცების თვალწინ თითქმის შიშველი რომ ცეკვავს... თან ვიცი, მერე მაინც ჩემთან დაწვება, – გვითხრა მან.

ჟან-ივმა თვალი გააყოლა და სარკასტულად შენიშნა:

– წინ მიდის მეგაზე ბიჭი, აი, გარყვნილების გემოც გაიგო.

– ნუ დასცინი, – გაუბრაზდა ვალერი, მერე კი მე მომიბრუნდა, – მგონი, ვხვდები, რას ხედავ მასში: მართლაც გულმისასვლელი ვინმეა. ასეა თუ ისე, დარწმუნებული ვარ, შვებულებას ბრწყინვალედ ატარებს.

მოსაღამოვდა. სანაპიროს გაყოლებაზე, სახლებში შუქი აანთეს. მზის ბოლო სხივმა პაგოდის მოოქროვილ სახურავზე გაიბრწყინა. რაც ვალერიმ ჟან-ივს საკუთარი გადაწყვეტილება გააცნო, კაცი ამ თემას აღარ შეხებია. ამისთვის ვახშმობის დროს ელოდა. მან ერთი ბოთლი ღვინო შეუკვეთა.

– მომენატრები, – უთხრა ვალერის, – ყველაფერი ძველებურად ვეღარ იქნება. ერთად ხუთ წელზე მეტი ვიმუშავეთ. ერთმანეთს შესანიშნავად შევეწყვეთ, სერიოზულად არც კი გვიჩხუბია. უშენოდ ბევრ რამეს ვერ მივაღწევდი.

უფრო და უფრო ხმადაბლა ლაპარაკობდა, თითქოს მხოლოდ თავისთვის საუბრობდა. ჩამოღამდა. ჟან-ივმა განაგრძო:

– ახლა ქსელი უნდა გავაფართოვოთ, ბრაზილია პირდაპირ თვალში გვხვდება. ისე, კენიაზეც ვიფიქრე: იდეალური იქნებოდა საფარით დაინტერესებულთათვის ქვეყნის ცენტრალურ ნაწილში სხვა კლუბი გაგვეხსნა, სანაპიროზე მდებარე კომპლექსი კი „აფროდიტესთვის“ გადაგვეცა. კიდევ ერთ ვარიანტს ვიეტნამი წარმოადგენს.

– კონკურენციის არ გეშინია? – ვკითხე.

– სულაც არა. ამერიკელები ამ საქმეში ფეხის ჩადგმას ვერ გაბედავენ, შეერთებულ შტატებში პურიტანული სულისკვეთება ბევრად უფრო ძლიერია. ფრანგული პრესის რეაქციისა კი ცოტა მეშინია, მაგრამ ჯერ არსად არაფერი ჩანს. ისიც უნდა აღინიშნოს, რომ უმთავრესად, უცხოელი კლიენტები გვყავს. გერმანიასა და იტალიაში ასეთ რამეებს უფრო მშვიდად აღიქვამენ.

– პირველი სუტენიორი გახდები მსოფლიოში...

– სუტენიორი არა, – არ დამეთანხმა იგი, – ამ გოგოების შემოსავლებიდან საერთოდ არაფერს ვიღებთ. უბრალოდ, მუშაობაში ხელს არ ვუშლით.

– გარდა ამისა, ისინი ცალკე არიან, – ჩაერთო ვალერი, – სასტუმროს პერსონალში არ შედიან.

– ჰო, – თქვა ჟან-ივმა ყოყმანით, – აქ მართლაც ასეა, მაგრამ, როგორც გავიგე, სანტო-დომინგოში მიმტანებიც სიხარულით ადიან ნომრებში.

– ისინი ამას საკუთარი ნება-სურვილით აკეთებენ.

– აბა რა, სწორედ ასე იქნება.

– კარგი, კარგი, – ვალერიმ ხელის დაქნევით ყველას შერიგება სცადა, – ვიღაც გაიძვერებს ყური არ დაუგდო. შენი საქმე ისაა, რომ „ავრორას“ ინოვაციური კონცეფციით სტრუქტურა ააწყო – მეტი არაფერი.

მიმტანმა ლიმონბალახას წვნიანი შემოიტანა. მეზობელ მაგიდებთან გერმანელები და იტალიელები ისხდნენ ტაილანდელ გოგოებთან ერთად, ასევე გერმანელი წყვილები ტაილანდელი გოგოების თანხლებით, ან მათ გარეშე. ისინი ერთმანეთს შესანიშნავად უგებდნენ და სიამოვნების მოლოდინით გაჯერებულ ატმოსფეროში მშვიდად თანაარსებობდნენ. კომპლექსის დირექტორის საქმიანობაც საკმაოდ მარტივი უნდა ყოფილიყო.

– მოკლედ, აქ რჩებით, – წამოიწყო ჟან-ივმა. ამის დაჯერება ძალიან უჭირდა, – მაინც საკვირველია. არა, კი მესმის, მაგრამ... მიკვირს, მეტი ფულის შოვნაზე რომ ამბობთ უარს.

– რად მინდა მეტი ფული? – ვალერი თითოეულ სიტყვას მკაფიოდ გამოთქვამდა, – „პრადას“ ჩანთები ვიყიდო? შაბათ-კვირა ბუდაპეშტში გავატარო? სეზონზე თეთრი ტრიუფელები ვჭამო? უამრავი ფული ვიშოვე და აღარც მახსოვს, სად წავიღე: ალბათ რაღაც სისულელეებში მივფლანგე. შენ თუ იცი, სად მიდის შენი ფული?

– ჰოოო, – კაცი ჩაფიქრდა, – მგონი, აქამდე, ძირითადად, ოდრი ხარჯავდა.

– ოდრი იდიოტია, – დაუნდობლად მიახალა ვალერიმ, – საბედნიეროდ, მას ეყრები. ეს ყველაზე გონივრული გადაწყვეტილებაა მათ შორის, რაც კი ოდესმე მიგიღია.

– მართალი ხარ, საშინელი იდიოტია, – უპასუხა ჟან-ივმა

უხერხულობის გარეშე. გაუღიმა და წამით შეყოყმანდა, – მაინც უცნაური გოგო ხარ, ვალერი.

– მე კი არა ვარ უცნაური, ირგვლივ სამყაროა ასეთი. აბა, მართლა გინდა „ფერარის“ კაბრიოლეტის ყიდვა? დოვილში იმ სახლის შეძენა, რომელსაც ნებისმიერ შემთხვევაში გაძარცვავენ? ან კვირაში 90 საათს მუშაობა, სანამ სამოცი წლის არ გახდები? ბეგარის სახით ნახევარი ხელფასის გაღება კოსოვოში სამხედრო ოპერაციებისა თუ გარეუბნების გადარჩენის პროგრამის დასაფინანსებლად? აქ კარგად ვართ, ცხოვრებისთვის კი მეტიც არაფერი გვინდა. ერთადერთი, რასაც დასავლური სამყარო გთავაზობს, საფირმო პროდუქტებია. თუ ეს საფირმო პროდუქტები გჭირდება, მაშინ დასავლეთში დარჩი. თუ არა და, ტაილანდში დიდებულ ასლებს მიაგნებ.

– შენი პოზიციაა უცნაური: წლების მანძილზე დასავლურ სამყაროში ისე მუშაობდი, რომ მისი ღირებულებების არ გჯეროდა.

– მე მტაცებელი ცხოველი ვარ, – მშვიდად უპასუხა ვალერიმ, – პატარა, ზნეკეთილი მტაცებელი: დიდი მოთხოვნილებები არა მაქვს. დღემდე მხოლოდ ფულისთვის ვმუშაობდი. ახლა ცხოვრებას დავიწყებ. სხვების კი მართლაც არ მესმის: მაგალითად, შენ რა გიშლის ხელს, რომ აქ გადმოსახლდე? ცოლად ტაილანდელ გოგოს მოიყვანდი: ისინი ისეთი ლამაზები და თავაზიანები არიან, უბადლო სექსი იციან. ზოგიერთი ცოტ-ცოტას ფრანგულადაც ლაპარაკობს.

– ჰოოო, – ჟან-ივი ისევ შეყოყმანდა, – ჯერ მაინც მირჩევნია, გოგოები ყოველ საღამოს ვიცვალო.

– გაგივლის. ყოველ შემთხვევაში, დაქორწინებულს ხელს არაფერი შეგიშლის, რომ მასაჟის სალონებში იარო. ისინი ხომ სწორედ ამისთვისაა.

– ვიცი, ვიცი... სინამდვილეში, მნიშვნელოვანი ცხოვრებისეული გადაწყვეტილებების მიღება ყოველთვის მიჭირდა.

ამ აღიარებით შეცბუნებული კაცი მე მომიბრუნდა:

– მიშელ, შენ რაღა უნდა აკეთო აქ?

სიმართლესთან ყველაზე ახლოს იქნებოდა, რომ მეთქვა: „არც არაფერი“, მაგრამ აქტიური ადამიანისთვის ასეთი რამის ახსნა

ძალიან ძნელი იქნებოდა.

– სამზარეულოში იტრიალებს, – ჩემს ნაცვლად უპასუხა ვალერიმ.

გაოგნებული მივაშტერდი.

– კი, კი, – დაჟინებით იმეორებდა, – შევამჩნიე, ხანდახან სადილების მომზადება რომ გიტაცებს, თან ამ საქმეს შემოქმედებითად უდგები. რა დამთხვევაა – მე მზარეულობა საერთოდ არ მიყვარს. დარწმუნებული ვარ, კულინარიას ხელს სერიოზულად მოკიდებ.

მწვანე წიწაკით შეგემებული ქათმის კარი გავსინჯე. ამ კერძს ალბათ მანგოც მოუხდებოდა. ჟან-ივი თავს ფიქრიანად იქნევდა. ვალერის შევხედე: მართლაც კარგი მტაცებელი იყო, ჩემზე მეტად გონიერი და მიზანსწრაფული, მან კი სწორედ მე ამირჩია იმისთვის, რომ თავისი ბუნაგი გაეზიარებინა. ზოგადად, ასე ვარაუდობენ: თუ საზოგადოება თავისი წევრების საერთო ნება-სურვილს არ ეყრდნობა, საყოველთაო კონსენსუსამდე მაინც მიდის, რასაც დასავლურ ქვეყნებში მკვეთრად გამოხატული პოლიტიკური ორიენტაციის მქონე ზოგიერთი ჟურნალისტი რბილ კონსენსუსს უწოდებს ხოლმე. მეც საკმაოდ რბილი ხასიათი მქონდა და ამ კონსენსუსის დარღვევა არასდროს მეცადა. თუმცა კი საერთო ნება-სურვილის იდეა მეტად ბუნდოვნად მეჩვენებოდა. იმანუელ კანტის მიხედვით, ადამიანის ღირსება იმაში მდგომარეობს, რომ კანონებს იმდენად დაემორჩილოს, რამდენადაც კანონმდებლად საკუთარ თავს აღიქვამს – ასეთ უცნაურ, ფანტასტიკურ აზრს გონებაშიც არ გავივლებდი. ხმის მისაცემად არასდროს წავსულვარ და არჩევნებსაც ისე ვუყურებდი, როგორც შესანიშნავ ტელეშოუს, რომელშიც, სიმართლეს თუ ვიტყვი, ჩემი საყვარელი მსახიობები პოლიტოლოგები იყვნენ. გულს განსაკუთრებით ჟერომ ჟაფრე მიხარებდა. პოლიტიკური პასუხისმგებლობის ზიდვა რთულ, მომქანცველ საქმედ მეჩვენებოდა, საკუთარ უფლებამოსილებას სხვებს სიამოვნებით ვაბარებდი. ახალგაზრდობაში ბევრ არაერთ ვიცნობდი, რომელსაც მიაჩნდა, რომ საზოგადოება აუცილებლად ამა თუ იმ მიმართულებით უნდა განვითარებულიყო. ისინი არც მხიბლავდნენ, არც ჩემს პატივისცემას იმსახურებდნენ. მათგან თავს სულ უფრო შორს ვიჭერდი: გლობალური საკითხებით მათ დაინტერესებაში,

საზოგადოებისადმი მომხმარებლურ დამოკიდებულებაში საეჭვო ნიშნებს ვხედავდი. და თვითონ რას ვსაყვედურობდი დასავლეთს? ბევრს არაფერს, თუმცა მასზე დიდად მიჯაჭვულიც არ გახლდით (უფრო და უფრო მიჭირდა იმის გაგება, როგორ უნდა მიეჯაჭვო იდეას, ქვეყანას, საერთოდ, რაიმეს, ადამიანის გარდა). დასავლეთში სიძვირე და სიცივე იყო, არც მეძავები ვარგოდნენ. საზოგადოებრივი თავშეყრის ადგილებში მოწევა აეკრძალათ, ნარკოტიკების შეძენა კი თითქმის შეუძლებელი გამხდარიყო. ხალხი თავაუღებლად მუშაობდა, ყველგან მანქანები ირეოდა და ხმაური იდგა, უსაფრთხოების გარანტია თითქმის არ არსებობდა. საბოლოო ჯამში, ეს ყველაფერი დიდ დაბრკოლებას წარმოადგენდა. უცებ უხერხულობა ვიგრძენი იმის გამო, რომ საზოგადოებას ბუნებრივ გარემოდ – სავანად თუ ჯუნგლად – აღვიქვამდი, რომლის კანონებსაც როგორღაც უნდა შევგუებოდი. აზრი, რომ თავადაც ამ გარემოს პირმშო ვიყავი, თავში არასდროს გამევლო. თითქოს ჩემში რაღაც ატროფირებულიყო, ან საერთოდ გამქრალიყო. ჩემნაირების ხელში საზოგადოებას ალბათ დიდი ხნის სიცოცხლე არ ეწერა. მე გადავრჩებოდი, ოღონდ იმ ქალის გვერდით, რომელსაც მივეჯაჭვებოდი, რომლის გაბედნიერებასაც ვეცდებოდი. როცა მადლიერებით სავსე მზერა ვალერის კიდევ ერთხელ შევავლე, მარჯვნივ რაღაც ტკაცუნი გავიგონე. ზღვის მხრიდან ძრავის ხმა შემომესმა, რომელიც მაშინვე შეწყდა. ტერასის წინა მხარეს მაღალი, ქერა ქალი წამოხტა და მთელი ხმით რაღაც დაიყვირა. ამ დროს ავტომატის პირველმა, ხანმოკლე ჯერმა დაიგუგუნა. ქალი ჩვენკენ შემობრუნდა, სახეზე ხელებს იფარებდა: ტყვია თვალში მოხვედროდა, რომლის ადგილასაც ახლა სისხლიანი ღრმული მოუჩანდა. მერე უხმაუროდ ჩაიკეცა. სამი თავდამსხმელი გავარჩიე – ჩალმიანი კაცები, ხელში ავტომატებით, სწრაფად გვიახლოვდებოდნენ. მეორე ჯერიც გაისმა, ამჯერად უფრო ხანგრძლივი. დამსხვრეული ჭურჭლის ხმა დაჭრილების ყვირილს შეერია. რამდენიმე წამს დამბლადაცემულებივით ვისხედით, ძალიან ცოტამ თუ მოიფიქრა, რომ მაგიდის ქვეშ შემძვრალიყო. ჟან-ივმაც შეჰყვირა: მკლავში დაიჭრა. მერე დავინახე, რომ ვალერი სკამიდან ნელ-ნელა ჩაცურდა და იატაკზე დაეცა. მივვარდი და გულში ჩავიკარი. ამ წუთიდან ვეღარაფერს ვხედავდი. მხოლოდ შუშის მსხვრევის ხმა მესმოდა, ავტომატის ჯერი ჯერს მოსდევდა. მომეჩვენა, რომ ეს ყველაფერი უსასრულოდ

გაიწელა. ირგვლივ დენთის მძაფრი სუნი დატრიალდა. უცებ სიჩუმე ჩამოწვა. შევამჩნიე, რომ მარცხენა ხელი სისხლში ამომსვროდა. ვალერი მკერდში ან ყელში დაჭრილი უნდა ყოფილიყო. უახლოესი ლამპიონი სროლის დროს ჩამსხვრეულიყო, გარშემო თითქმის სრული სიბნელე იდგა. ჟან-ივმა, რომელიც დაახლოებით ერთ მეტრში იწვა, წამოდგომა სცადა და ამოიკვნესა. იმავე წამს გასართობი ცენტრის მხარეს უძლიერესი აფეთქების ხმა გაისმა, რომელმაც ჰაერი ერთიანად შეაზანზარა, მერე კი ყურეში დიდხანს ხმიანობდა. მეგონა, რომ ყურის აპკები გამისკდა, თუმცა ორიოდე წამში დაყრუების პირას მყოფს შემზარავი ყვირილი, ნამდვილი ჯოჯოხეთური წივილ-კივილი მაინც შემომესმა.

კრაბიდან მაშველები ათ წუთში მოვიდნენ და პირდაპირ გასართობი ცენტრისკენ გაემართნენ. ბომბი ყველაზე დიდ ბარში, „Crazy Lips“-ში აფეთქებულიყო – სწორედ იმ დროს, როცა იქაურობა დამსვენებლებით სავსე იყო. ასაფეთქებელი მოწყობილობა სპორტულ ჩანთაში ჩაედოთ და საცეკვაო მოედანთან დაეტოვებინათ. ეს ძალიან მძლავრი, დინამიტით სავსე ხელნაკეთი ბომბი იყო, რომელიც საათის მექანიზმით იმართებოდა. ჩანთა ჭანჭიკებითა და ლურსმნებით ბოლომდე გაეტენათ. შეჯახების ტალღას აგურის ის თხელი კედლები ჩამოენგრია, რომლებიც ბარს სხვა ნაგებობებისგან ჰყოფდა. ლითონის ზოგიერთ კოჭს ვერ გაეძლო და ჩამოვარდნილიყო, ცოტაც და სახურავიც ჩამოწვებოდა. კატასტროფის მასშტაბიდან გამომდინარე, მაშველები, პირველ რიგში, დამხმარე ძალას იძახებდნენ. ბარის შესასვლელთან, მიწაზე ერთი მოცეკვავე გოგო გორავდა, თეთრი ბიკინი ეცვა, ხელები იდაყვებში წასწყვეტოდა. იქვე ახლოს, ნანგრევებზე გერმანელი ტურისტი იჯდა და ხელით იჭერდა ნაწლავებს, რომლებიც მუცლიდან უცვივდებოდა. გვერდით მკერდგაფატრული ცოლი მისწოლოდა, ნახევრად წაცლილი ძუძუებით. ბარში შავი კვამლი იდგა. სისხლიან იატაკზე ფეხი სრიალებდა, სისხლი კი ადამიანთა სხეულებიდან და მოგლეჯილი კიდურებიდან მოჩქეფდა. აგონიაში მყოფები, რომლებსაც მკლავები თუ ფეხები აღარ ჰქონდათ, გასასვლელთან მიხოხებას ცდილობდნენ, უკან კი სისხლიან კვალს ტოვებდნენ. ჭანჭიკებსა და ლურსმნებს ხალხისთვის თვალები ამოეთხარა, ხელის მტევნები წაეცალა, სახე დაეფლითა. ზოგიერთი სხეული პირდაპირ გამსკდარიყო, ორგანოები და კიდურები იატაკზე

რამდენიმე მეტრში მიმოფანტულიყო.

როდესაც მაშველები ტერასაზე ამოვიდნენ, ვალერი ისევ გულში ჩაკრული მყავდა. მას თბილი სხეული ჰქონდა. ორ მეტრში ერთი ქალი იწვა, სისხლით მოსვრილი, შუშის ნამსხვრევებით დასერილი სახით. სხვები ისევ სკამებზე ისხდნენ, ფართოდ დაღებული პირებით – სიკვდილს ასე გაექვავებინა. მაშველებს ყვირილით მოვუხმე: ორი მედდა მაშინვე მოვიდა. მათ ვალერის ხელი ჩაავლეს და საკაცეზე ფრთხილად დააწვინეს. წამოდგომა ვცადე, მაგრამ უკან გადავვარდი, თავი იატაკს დავარტყი. სწორედ ამ დროს გარკვევით გავიგონე, რომ ვიღაცამ ფრანგულად თქვა: „ეს ქალი მკვდარია“.

## მესამე ნაწილი. პატაია ბიჩი

1.

ძალიან დიდი ხნის შემდეგ მარტომ პირველად გავიღვიძე. კრაბის საავადმყოფო პატარა, ნათელ შენობაში იყო. დილით ფრანგმა ექიმმა შემოიარა, რომელიც „მსოფლიოს ექიმების“ წევრი გახლდათ. ამ ორგანიზაციის წარმომადგენლები თავდასხმის მომდევნო დღესვე ჩამოსულიყვნენ. ოცდაათს გადაცილებული, მხრებში მოხრილი კაცი იყო, შეშფოთებული გამომეტყველებით. შემატყობინა, რომ სამი დღე და ღამე მძინებოდა.

– არა, სულ კი არ გეძინათ, – განაგრძო მან, – ზოგჯერ გამოფხიზლებულსაც ჰგავდით. რამდენჯერმე გამოლაპარაკებაც ვცადეთ, მაგრამ კონტაქტის დამყარება მხოლოდ ახლა შევძელით.

„კონტაქტის დამყარება,“ – გავიმეორე გონებაში. ექიმმა ისიც მაცნობა, რომ თავდასხმას შედეგი თავზარდამცემი იყო: ამ დროისთვის გარდაცვლილთა რიცხვს 117-ისთვის მიეღწია. აზიაში არცერთ სხვა ტერორისტულ აქტს ამხელა მსხვერპლი არ მოჰყოლოდა. რამდენიმე დაჭრილის მდგომარეობა, მათ შორის ლიონელისაც, უკიდურესად კრიტიკული იყო, მათი

გადაადგილება შეუძლებლად ითვლებოდა. ლიონელს ორივე ფეხი მოჭგლეჯოდა და მუცელში ლითონის ნატეხი მოხვედროდა. გადარჩენის შანსი თითქმის არ არსებობდა. მძიმედ დაჭრილი სხვა ტურისტები ბანგკოკში, „ბუმრუნგრად ჰოსპიტალში“ გადაეყვანათ. ჟან-ივი მხოლოდ მსუბუქად დაშავებულიყო, ტყვიას მისთვის ლავიწის ძვალი გაებზარა. ექიმებს ადგილზევე მიეხედათ. მე კი სრულიად საღ-სალამათი ვიყავი, პაწია ნაკაწრიც არსად მქონდა.

– თქვენს მეგობარს რაც შეეხება, – მითხრა ბოლოს, – მისი ცხედარი უკვე საფრანგეთში გადაასვენეს. მშობლებს ტელეფონით ვესაუბრე: მას ბრეტანში დაკრძალავენ.

გაჩუმდა. ალბათ ელოდა, რომ რამეს ვეტყოდი. ჩემკენ თვალს აპარებდა, კიდევ უფრო შეშფოთებული გამომეტყველება ჰქონდა.

ნაშუადღევს მედდამ ლანგარი შემოიტანა, ერთი საათის მერე კი წაიღო. მითხრა, ჭამა აუცილებლად უნდა დაიწყოო.

დღის მეორე ნახევარში ჟან-ივმა მომინახულა. ისიც უცნაურად მიყურებდა, თვალს ვერ მისწორებდა. ძირითადად ლიონელზე მელაპარაკა. საბრალოო უკვე კვდებოდა: მხოლოდ საათებიღა დარჩენოდა. სულ კიმის ნახვას ითხოვდა. გოგო სასწაულებრივად გადარჩენილიყო, მაგრამ, როგორც ჩანდა, ნუგეშიც სწრაფად ეპოვა: წინა დღეს, კრაბიში, ჟან-ივს დაენახა, რომ ვიღაც ინგლისელს მკლავგაყრილი მიჰყვებოდა. ლიონელთან სიტყვაც არ დაეძრა, მაგრამ თავს არც მომაკვდავი იტყუებდა. ასე ეთქვა, საერთოდ რომ შევხვდი, ამაშიც გამიმართლაო.

– უცნაურია, – მითხრა ჟან-ივმა, – ბედნიერ კაცს ჰგავს.

ოთახიდან რომ გადიოდა, მივხვდი: ხმაც არ ამომეღო. წარმოდგენა არ მქონდა, რა უნდა მეთქვა. ვგრძნობდი: რაღაც ისე ვერ იყო, მაგრამ ეს მეტად ბუნდოვანი, გამოსათქმელად რთული შეგრძნება გახლდათ. მეჩვენებოდა, რომ სჯობდა, დავდუმებულიყავი და დაველოდებოდი, ირგვლივ ხალხი თავის შეცდომას როდის მიხვდებოდა. უბრალოდ, გარკვეული დროის განმავლობაში უნდა მომეთმინა.

წასვლისას ჟან-ივმა კიდევ ერთხელ შემომხედა, მერე კი თავი ნაღვლიანად გააქნია. მოგვიანებით მითხრეს, როგორც კი

ოთახში მარტო რჩებოდი, მაშინვე ლაპარაკს იწყებდი, ენას არ აჩერებდი, მაგრამ თუ ვინმე შემოვიდოდა, იმავე წუთს ჩუმდებოდიო.

რამდენიმე დღის მერე სასწრაფო დახმარების თვითმფრინავით „ბუმრუნგრად ჰოსპიტალში“ გადაგვიყვანეს. მიზეზს კარგად ვერ ჩავწვდი. მგონი, ეს იმისთვის გააკეთეს, რომ პოლიციელებს დავეკითხეთ. ლიონელი წინა დღეს გარდაიცვალა. დერეფანში გასვლისას სუდარაში გახვეულ მის ცხედარს თვალი მოვკარი.

ტაილანდელ პოლიციელებს საფრანგეთის საელჩოს ატაშე ახლდა, რომელიც თარჯიმნის როლს ასრულებდა. სამწუხაროდ, მათთვის სათქმელი ბევრი არაფერი მქონდა. როგორც ჩანდა, ყველაზე მეტად იმის შეტყობა სურდათ, თავდამსხმელები არაბები იყვნენ თუ სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიის მკვიდრნი. მათი მღელვარების მიზეზი კარგად მესმოდა: მართლაც მნიშვნელოვანი იყო იმის გარკვევა, საერთაშორისო ტერორისტულ ქსელს ფეხი ტაილანდშიც მოეკიდებინა, თუ მალაიზიელი სეპარატისტები აქტიურობდნენ. მე მხოლოდ იმას ვუმეორებდი, ყველაფერი ძალიან სწრაფად მოხდა და სილუეტების გარდა ვერაფერი გავარჩიე-მეთქი. მომეჩვენა, რომ შეიძლებოდა ისინი მალაიზიელებიც ყოფილიყვნენ.

მერე ამერიკელები მოვიდნენ, ჩემი აზრით, დაზვერვის ცენტრალური სამმართველოდან. მკვახედ, უსიამოვნო ტონით გველაპარაკნენ, თავი ერთ-ერთ ეჭვმიტანილად ვიგრძენი. თარჯიმნის მოყვანა საჭიროდ არ ჩაეთვალათ, ასე რომ, მათი შეკითხვებიდან, უმეტესწილად, აზრი ვერ გამოვიტანე. ბოლოს ვიღაცეების ფოტოები მაჩვენეს – ალბათ საერთაშორისო ტერორისტების. ვერცერთი ვერ ამოვიცანი.

დრო და დრო ჟან-ივი შემომივლიდა და საწოლთან ჩამომიჯდებოდა ხოლმე. როცა ოთახში იყო, ვხვდებოდი და ოდნავ ვიძაბებოდი. ერთ დილით, ბანგკოკში გადმოყვანიდან მესამე დღეს, ფურცლების შეკვრა გამომიწოდა – გაზეთებში დაბეჭდილი სტატიების ასლები იყო.

– „ავრორას“ დირექციამ გუშინ საღამოს ფაქსით გადმომიგზავნა, ასე, უკომენტაროდ, – დაამატა მან.

პირველი სტატია „ნუველ ობზერვატერისა“ გახლდათ და სათაურად ჰქონდა: „მეტად უცნაური კლუბი“. ის ორ გვერდზე

გრძელდებოდა, ყველაფერი დაწვრილებით იყო განხილული, საილუსტრაციოდ კი გერმანული სარეკლამო კატალოგიდან ამოღებული ფოტოც ერთვოდა. ჟურნალისტი ჯგუფ „ავრორას“ მესამე სამყაროს ქვეყნებში სექსუალური ტურიზმის წახალისებაში ღიად ადანაშაულებდა და დასძენდა, რომ ამ ვითარებაში მუსლიმთა რეაქცია სრულიად გასაგები ხდებოდა. ჟან-კლოდ გიიბო რედაქტორის სვეტში ამავე თემას ეხებოდა. სატელეფონო საუბრისას ჟან-ლუკ ესპიტალიეს განეცხადებინა: „ჯგუფი „ავრორა“, რომელმაც ეთიკური ტურიზმის საერთაშორისო ქარტიას ხელი მოაწერა, ასეთ გადახვევებს ვერაფრით დაუშვებს. პასუხისმგებელი პირები აუცილებლად დაისჯებიან“. მერე იზაბელ ალონსოს დაუნდობელი, თუმცა ფაქტებით ნაკლებად გამყარებული სტატია მოდიოდა „ჟურნალ დუ დიმანშში“, სათაურით: „მონობასთან დაბრუნება“. ეს სიტყვები ფრანსუაზ ჟირუს თავის საკვირაო სვეტში აეტაცებინა. ის წერდა: „სათქმელად ძნელია, მაგრამ რამდენიმე მდიდარი ბობოლას სიკვდილი არაფერია იმ დამცირებას, ფეხქვეშ გათელვასა და მონურ ჭაპანწყვეტასთან შედარებით, რომელსაც ასობით ათასი ქალი განიცდის მსოფლიოში“. კრაბიში მომხდარ ტერორისტულ აქტს მნიშვნელოვანი გამოხმაურება ბუნებრივად მოჰყოლოდა. „ლიბერასიონს“ პირველსავე გვერდზე დაებეჭდა სამშობლოში დაბრუნებულ დაზარალებულთა ფოტოები, რომლებიც მათთვის აეროპორტ „რუასიში“ ჩამოსვლისთანავე გადაეღოთ. იქვე მინაწერიც მოეთავსებინათ: „საეჭვო მსხვერპლი“. რედაქტორის მიმართვაში ჟერარ დიუპუი ტაილანდის მთავრობას იმის გამო აკრიტიკებდა, რომ იგი პროსტიტუციასა და ნარკოტიკებით ვაჭრობაზე თვალს ხუჭავდა, დემოკრატიის პრინციპებს კი გამუდმებით არღვევდა. „პარი-მატჩის“ სტატიაში, სათაურით: „სასაკლაო კრაბიში“, საშინელებათა ღამე დაწვრილებით იყო აღწერილი. მათ ხელში ფოტოებიც ჩაეგდოთ, თუმცა საკმაოდ ცუდი ხარისხისა – ფაქსით გადმოგზავნილი შავ-თეთრი ასლები, რომლებზეც ადამიანების სხეულებს ძლივს გაარჩევდით. იქვე ე.წ. სექსუალური ტურისტის აღსარებაც გამოექვეყნებინათ, ვისაც ეს ამბავი საერთოდ არ უკავშირდებოდა, იგი მარტოდმარტო მოგზაურობდა და უმთავრესად ფილიპინებს სტუმრობდა ხოლმე. ჟაკ შირაკს დაუყოვნებლივ გაეკეთებინა განცხადება, რომელშიც მომხდარით შეძრწუნებული, გმობდა „ზოგიერთი ჩვენი თანამემამულის უღირს საქციელს უცხოეთში“. მას არც

ლიონელ ჟოსპენი ჩამორჩენოდა და ყველასთვის შეეხსენებინა, რომ კანონმდებლობა სექსუალურ ტურიზმს იმ შემთხვევაშიც კი კრძალავდა, თუ მასში მხოლოდ სრულწლოვანები მონაწილეობდნენ. „ფიგაროსა“ და „მონდის“ სტატიებში ამ მავნე სენთან ბრძოლის გზებსა და იმ დამოკიდებულებაზე მსჯელობდნენ, რაც საერთაშორისო საზოგადოებას უნდა ჰქონოდა.

მომდევნო დღეებში ჟან-ივი გოტფრიდ რემბკესთან დარეკვას ცდილობდა და ბოლოს მოახერხა კიდეც. TUI-ს ხელმძღვანელი წუხდა, გულწრფელად წუხდა, მაგრამ არაფრის გაკეთება აღარ შეეძლო. ტაილანდში ტურისტული ბიზნესი რამდენიმე ათეული წლით მაინც ჩამკვდარიყო. გარდა ამისა, ფრანგულ პრესაში ატეხილ პოლემიკას გარკვეული გამოხმაურება გერმანიაშიც მოჰყოლოდა. მართალია, აზრთა სხვადასხვაობა შეინიშნებოდა, მაგრამ საზოგადოების დიდი ნაწილი სექსუალურ ტურიზმს გმობდა. ასეთ ვითარებაში ის თამაშიდან გასვლას ამჯობინებდა.

2.

ვერც ბანგკოკში გადაყვანის მიზეზს ჩავწვდი და ვერც იმას მივხვდი, პარიზში რატომ დამაბრუნეს. საავადმყოფოს პერსონალს გულზე არ ვეხატებოდი, ალბათ ზედმეტი ინერტულობის გამო. ასეა, საავადმყოფოშიც და თვით სასიკვდილო სარეცელზეც კომედიის თამაში გვაქვს მისჯილი. მედიცინის მუშაკებს მოსწონთ, პაციენტი რომ ჯიუტობს და დისციპლინას არღვევს, რასაც ისინი ბოლოს მაინც უმკლავდებიან, რა თქმა უნდა, თვით ავადმყოფის საკეთილდღეოდ. მე მსგავსსაც არაფერს ვამჟღავნებდი. გვერდზე თუ გადამაბრუნებდნენ და ნემსს დამარჭობდნენ, სამი საათის მერე ამავე პოზაში გარინდებულს მხედავდნენ. გამგზავრების წინა ღამეს საავადმყოფოს დერეფანში ტუალეტს ვეძებდი და კარს შუბლით შევასკდი. დილით სახე სისხლში ამოსვრილი, წარბი კი გადამსკდარი მქონდა. გამიწმინდეს და შემიხვიეს. არც კი მიფიქრია, რომ მედდისთვის დამეძახა. სინამდვილეში, ვერც ვერაფერი ვიგრძენი.

ფრენისას დრო გაჩერდა: მოწევაც კი არ გამხსენებია. ბარგის გამანაწილებელ კონვეიერთან ჟან-ივს ხელი ჩამოვართვი, მერე ტაქსი გავაჩერე და შუაზის ავენიუსკენ გავემართე.

ბინაში შესვლისთანავე მივხვდი, რომ იქაურობის ატანა არ შემეძლო და ვერც ვერასდროს შევძლებდი. ჩემოდანი არ ამომილაგებია. ოთახები შემოვიარე და ვალერის ყველა სურათი მოვაგროვე, რასაც კი მივაგენი. უმრავლესობა ბრეტანში, მშობლიურ სახლში, ბაღში თუ პლაჟზე გადაეღო. მათში რამდენიმე ეროტიკული ფოტოც ერია, რომლებიც ამ ბინაში მე გადავუღე: მომწონდა ყურება, როცა მასტურბაციით ერთობოდა, მიმაჩნდა, რომ ამას ლამაზად აკეთებდა.

დივანზე ჩამოვჯექი და რაღაც ნომერი ავკრიფე, რომელიც იმ შემთხვევისთვის მომცეს, თუ ცუდად გავხდებოდი. დარეკვა 24 საათის განმავლობაში შემეძლო. ეს კრიზისული მდგომარეობის დაძლევის ცენტრი იყო, რომელიც თავდასხმის დროს დაზარალებულების დასახმარებლად შეექმნათ და სენტ-ანის საავადმყოფოს ერთ-ერთ კორპუსში განეთავსებინათ.

მათი უმრავლესობა, ვინც ამ ცენტრს მიმართა, მართლაც ცუდ დღეში იყო. დიდი დოზით მიღებული დამამშვიდებლების მიუხედავად, ყოველ ღამით კოშმარებს ხედავდნენ: ღრიალებდნენ, ქვითინებდნენ, შეშინებულები ყვიროდნენ. როცა დერეფანში მხვდებოდნენ, ამ ადამიანების ნატანჯი, შეშლილი სახეები სრულიად მაოგნებდა. შიშს მათთვის პირდაპირ გულ-გვამი გამოეხრა. ვფიქრობდი, რომ სიცოცხლის ბოლო წუთამდე მას თავს ვერ დააღწევდნენ.

მე კი უსაშველო დაღლილობას ვგრძნობდი. მხოლოდ იმისთვის ვდგებოდი, რომ ერთი ფინჯანი „ნესკაფე“ დამელია ან ორცხობილა მომელოღნა. არც სადილობა, არც თერაპიულ პროცედურებზე დასწრება სავალდებულო არ იყო. მიუხედავად ამისა, გამოკვლევები მაინც ჩამიტარეს, შემოსვლიდან მესამე დღეს ფსიქიატრიც გამესაუბრა. ანალიზებმა „უკიდურესად შესუსტებული რეაქცია“ აჩვენა. არაფერი მტკიოდა, მაგრამ სისუსტეს მართლაც ვგრძნობდი. მეტისმეტად სუსტად ვიყავი – გულის წასვლის ზღვარზე. მკითხა, რას აპირებო. ვუპასუხე, ლოდინს-მეთქი. თავი საკმაოდ ყოჩაღად მეჭირა. განვუცხადე, დარდი გადამივლის და ბედნიერებას ვიპოვი, მაგრამ ჯერ უნდა დაველოდო-მეთქი. როგორც ჩანდა, არცერთი სიტყვის არ სჯეროდა. ორმოცდაათს

გადაცილებული კაცი იყო, სავსე და მხიარული სახით, რომელზეც ერთი ღერი თმაც არ მოეძევებოდა.

ერთი კვირის თავზე სხვა ფსიქიატრიულ საავადმყოფოში გადამიყვანეს, ამჯერად დიდი ხნით. იქ სამ თვეზე მეტი უნდა გამეტარებინა. ძალიან გამიკვირდა, როცა ისევ ის ფსიქიატრი დავინახე. გასაკვირი არც არაფერია, ეს ჩემი მუდმივი სამსახურიაო, ამიხსნა მან. ტერაქტის მსხვერპლთა დახმარება დროებითი საქმიანობა ყოფილიყო, რომელიც სპეციალობად გაეხადა – მსგავს ცენტრში ერთხელ უკვე ემუშავა, მეტროსადგურ „სენ-მიშელში“ მომხდარი აფეთქების შემდეგ.

რიგითი ფსიქიატრივით არ მელაპარაკებოდა, საკმაოდ ასატანი ტიპი იყო. მახსოვს, რომ „მიჯაჭვულობისგან გათავისუფლებაზე“ საუბრობდა, რაღაც ბუდისტურად უბერავდა. რისგან უნდა გავთავისუფლებულიყავი? მე თვითონ ერთი დიდი მიჯაჭვულობა ვიყავი. წარმავალი ბუნებისა, საკუთარი ბუნებიდან გამომდინარე, წარმავალ რამეს მივჯაჭვოდი – ამას რა განმარტება უნდოდა. მარადიული ბუნება რომ მქონდეს, მაშინ მარადიულ რამეებს მივეჯაჭვებოდი-მეთქი, – ავყევი საუბარში. მისი მეთოდი, სავარაუდოდ, იმ დაზარალებულებს ეხმარებოდა, რომლებიც სიმახინჯისა თუ სიკვდილის შიშს აეტანა. „ეს განცდები თქვენი არ არის, სინამდვილეში სულაც არ იტანჯებით. ტკივილი მხოლოდ თქვენს წარმოსახვაში არსებობს,“ – ეუბნებოდა ხალხს და ბოლოს ისინიც იჯერებდნენ.

არ ვიცი, როდის დავიწყე მომხდარის გაცნობიერება – ყოველ შემთხვევაში, გონება მაინც ხშირად მებინდებოდა. ჯერ კიდევ იყო ხანგრძლივი პერიოდები – და ისინი ახლაც არის – როცა ვალერი ცოცხალი მეგონა. თავიდან მათი გახანგრძლივება მხოლოდ საკუთარი ნება-სურვილით, უმცირესი ძალისხმევის გარეშე შემეძლო. მახსოვს, როდის გავხდი პირველად ძალიან ცუდად, როდის დამაწვა მხრებზე რეალობის ტვირთი. ეს სწორედ ჟან-ივის სტუმრობისას მოხდა. მძიმე წუთები იყო: მოგონებები წამომეშალა და მათი გაფანტვა გამიჭირდა. მისთვის არ მითქვამს, კიდევ მომინახულე-მეთქი.

მარი-ჟანის მოსვლამ კი, პირიქით, შვება მომგვარა. ბევრი არაფერი უთქვამს, რამდენიმე სიტყვით სამსახურის ამბები მიამბო. მაშინვე განვუცხადე, დაბრუნებას აღარ ვაპირებ, რადგან კრაბიში უნდა დავსახლდე-მეთქი. ხმა არ ამოუღია,

მხოლოდ თავი დამიქნია.

– არ იდარდო, ყველაფერი კარგად იქნება, – ვუთხარი მას.

თანაგრძნობით შემომხედა. უცნაურია, მაგრამ, მგონი, დამიჯერა კიდეც.

ყველაზე მტკივნეული, რასაკვირველია, ვალერის მშობლებთან შეხვედრა იყო. ფსიქიატრი ალბათ აუხსნიდა მათ, რომ რეალობის მიუღებლობის პერიოდები მქონდა. ვალერის დედა თითქმის განუწყვეტლივ ტიროდა, მამა ადგილს ვერ პოულობდა. მათი მოსვლის ერთ-ერთი მიზეზი ისიც გამხდარიყო, რომ ყოფითი დეტალების მოგვარება სურდათ, თან ჩემოდანი მომიტანეს, სადაც ჩემი ნივთები ეწყო. ვარაუდობდნენ, რომ მე-13 რაიონის ბინაში აღარ დავბრუნდებოდი.

– არა, რა თქმა უნდა, – ვუთხარი მათ, – ვნახოთ, მერე რა იქნება.

ამ დროს ვალერის დედას ისევ ცრემლები წასკდა.

კლინიკაში ცხოვრება იოლად გადის, ადამიანური მოთხოვნილებები, უმთავრესად, დაკმაყოფილებულია. „ჩემპიონის კითხვარს“ ისევ მივაგენი – მხოლოდ ამ გადაცემას ვუყურებდი, ახალი ამბები საერთოდ არ მაინტერესებდა. აქაურობის ბინადართა უმრავლესობა ტელევიზორთან ათენებდა და აღამებდა. მე კი მისკენ გული არ მიმიწევდა: კადრები მეტისმეტად სწრაფად იცვლებოდა. მეგონა, რომ თუ მშვიდად ვიქნებოდი და რაც შეიძლება ნაკლებს ვიფიქრებდი, ბოლოს ყველაფერი მოგვარდებოდა.

აპრილის ერთ დილას გავიგე, რომ ყველაფერი მართლაც მოგვარებულიყო და მალე აქედან გამიშვებდნენ. ეს უფრო გართულებად აღვიქვი: ახლა სასტუმრო უნდა მომეძებნა, სადაც ნეიტრალური გარემო დამხვდებოდა. კიდევ კარგი, ფული მაინც მქონდა.

– საგნებს პოზიტიური კუთხიდან უნდა შევხედოთ, – ვუთხარი მედდას. გაოცებული დარჩა, რადგან ხმა პირველად გავეცი.

ბოლო საუბრისას ფსიქიატრმა ამიხსნა, რომ რეალობის მიუღებლობას მკურნალობის კონკრეტული კურსი არ უკავშირდებოდა. ეს უფრო მსოფლაღქმის პრობლემას წარმოადგენდა, ვიდრე ფსიქიკისას. საავადმყოფოში კი ამდენ

ხანს იმიტომ დამტოვა, რომ ეშინოდა, თავი არ მომეკლა – ასეთი რამ საკმაოდ ხშირად ხდება, როცა პაციენტი უცებ რეალობას აცნობიერებსო. ახლა საფრთხე აღარ მემუქრებოდა.

– აი, თურმე რა ყოფილა, – ჩავილაპარაკე.

3.

საავადმყოფოდან გამოსვლის შემდეგ, ერთ კვირაში, ბანგკოკში გავფრინდი. განსაზღვრული გეგმა არ მქონია. ადამიანები იდეალურები რომ ვყოფილიყავით, ცაზე მზის ჩასვლა-ამოსვლას დავჯერდებოდით. პარიზში წელიწადის დროები ერთმანეთისგან მეტად მკვეთრად გამიჯნულიყო, რაც მუდმივი მოუსვენრობისა თუ მღელვარების წყაროს წარმოადგენდა. ბანგკოკში კი მზე დილის ექვსზე ამოდიოდა და საღამოს ექვსზე ჩადიოდა, აღნიშნულ შუალედში ზუსტად ერთსა და იმავე გზას გადიოდა. სავარაუდოდ, მუსონების პერიოდიც დგებოდა ხოლმე, მაგრამ ამას არასდროს შევსწრებივარ. ქალაქური აურზაური აქაც იყო, თუმცა მის მიზანს ნათლად ვერ ვხედავდი, ეს უფრო ბუნებრივი მდგომარეობა გახლდათ. ამ ხალხს უდავოდ თავისი ბედ-იღბალი, თავისი ცხოვრება ჰქონდა – ისეთი, როგორის საშუალებასაც თავიანთი შემოსავალი აძლევდა, მაგრამ მათზე იმდენივე ვიცოდი, რამდენიც ლემინგებზე.

„ამარი ბულვარში“ დავბინავდი. ამ სასტუმროში, უმთავრესად, იაპონელი ბიზნესმენები ცხოვრობდნენ. ბოლოს აქ ვალერისა და ჟან-ივთან ერთად ვიყავი – ასე რომ, მაინცდამაინც კარგი არჩევანი არ ყოფილა. ორ დღეში „გრეის ჰოტელში“ გადავბარგდი. ის მხოლოდ რამდენიმე ათეულ მეტრში მდებარეობდა, მაგრამ სრულიად განსხვავებული ატმოსფეროთი გამოირჩეოდა. მგონი, სულაც უკანასკნელი ადგილი იყო ბანგკოკში, სადაც სექსუალური ტურიზმისთვის ჩამოსულ არაბებს ნახავდით. ისინი ახლა ფეხაკრეფით დადიოდნენ და სასტუმროდან ცხვირს არ ჰყოფდნენ – აქ დისკოთეკაც ჰქონდათ და მასაჟის სალონიც. მიმდებარე ქუჩებზე, სადაც ქაბაბი იყიდებოდა და საერთაშორისო სატელეფონო ცენტრები მდებარეობდა, ერთი-ორს მაინც გადაეყრებოდით, მაგრამ ამის იქით ფეხი ამოეკვეთათ.

შევნიშნე, რომ უნებურად „ბუმრუნგრად ჰოსპიტალს“ მივუახლოვდი.

სიცოცხლის გაგრძელება მხოლოდ შურისძიების წყურვილის გამოც შეიძლება. ბევრმა იცხოვრა ასე. ისლამმა ცხოვრება დამინგრია, ისლამის სიძულვილი ნამდვილად შემეძლო. მომდევნო დღეებში მუსლიმების მიმართ სიძულვილს გულმოდგინედ ვიღრმავებდი. ეს საკმაოდ კარგად გამომდიოდა და საერთაშორისო ახალი ამბებისთვის თვალის მიდევნებაც ისევ დავიწყე. როცა კი ვიგებდი, რომ ღაზას სექტორში პალესტინელი ტერორისტი, ბავშვი თუ ორსული ქალი ტყვიამ იმსხვერპლა, სიხარულით მაჟრჟოლებდა – ქვეყნად ხომ ერთი მუსლიმით ნაკლები დადიოდა. ჰო, შეიძლება ასეც იცხოვრო.

ერთ საღამოს სასტუმროს კაფეში იორდანიელი ბანკირი გამომელაპარაკა. ბუნებრივი გულუხვობის გამო მაშინვე ლუდით გამიმასპინძლდა, სასტუმროში იძულებით გამოკეტვას ალბათ ისიც დაეთრგუნა.

– აქაურების კარგად მესმის, მათზე სულაც არ ვბრაზდები, – მითხრა მან, – ყველაფერი ჩვენი ბრალია. ეს ხომ ისლამის მიწა არ არის, რატომ უნდა დაიხარჯოს ასობით მილიონი მეჩეთების მშენებლობაზე? იმ ტერაქტზე რომ აღარაფერი ვთქვათ...

როცა ნახა, რომ ყურადღებით ვუსმენდი, კიდევ ერთი კათხა ლუდი შეუკვეთა და უფრო გათამამდა.

– მუსლიმების საუბედუროდ, წინასწარმეტყველის მიერ აღთქმული სამოთხე ამქვეყნად უკვე არსებობს, – მითხრა მან, – დედამიწის ზურგზე მრავლად არის ისეთი ადგილი, სადაც სრულიად ხელმისაწვდომი, ვნებიანად მოცეკვავე გოგოები კაცებს გულს უხარებენ, სადაც შეგიძლია ნაირგვარი ნექტრით გამოთვრე და თან ზეციურ ჰანგებს უსმინო. ამ სასტუმროდან ხუთასი მეტრის რადიუსში ოცამდე ასეთი ადგილი მაინც იქნება. ისინი ხელის გაწვდენაზეა, იქ მოსახვედრად არც მუსლიმის შვიდი მოვალეობის მოხდა და არც წმინდა ომის გაჩაღება არაა საჭირო, რამდენიმე დოლარიც გეყოფა. ამ ყველაფრის სანახავად კი შორს გამგზავრება სულაც არ გიწევს, პარაბოლური ანტენა უნდა იყიდო და ეგ არის.

მას ეჭვიც არ ეპარებოდა, რომ მუსლიმური სამყარო განწირული იყო: კაპიტალიზმი აუცილებლად გაიმარჯვებდა. ახალგაზრდა

არაბები უკვე მხოლოდ მომხმარებლობასა და სექსზე ოცნებობდნენ. ხანდახან თავს იკატუნებდნენ და საწინააღმდეგოს ამტკიცებდნენ, მაგრამ მათი ფარული ოცნება ამერიკულ ყაიდაზე ცხოვრება გახლდათ, ზოგიერთების აგრესიულობა კი მხოლოდ ცარიელ შურზე მიანიშნებდა და სხვა არაფერზე. საბედნიეროდ, ისლამს ზურგს უფრო და უფრო მეტი აქცევდა. აი, მას არ გაუმართლა, უკვე ასაკში შესულიყო და სიცოცხლის ბოლომდე იმ რელიგიის მიმდევრად უნდა დარჩენილიყო, რომელიც სძულდა. მეც თითქმის ასე ვიყავი: ის დღე აუცილებლად დადგებოდა, როცა მსოფლიო ისლამისგან გათავისუფლდებოდა, მაგრამ ჩემთვის ძალიან გვიან იქნებოდა. მე ხომ აღარც კი ვცხოვრობდი, მხოლოდ რამდენიმე თვე ვიცხოვრე, რაც თავისთავად კარგი იყო, რადგან ამის თქმა ყველას როდი შეეძლო. ვაგლახ, სიცოცხლის სურვილის გაქრობა საკმარისი არ ყოფილა იმისთვის, რომ სიკვდილის სურვილი გაგიჩნდეს.

ეს კაცი მომდევნო დღესაც ვნახე, ზუსტად ამანში გამგზავრებამდე. ერთი წელი მაინც უნდა მოეცადა, სანამ აქ დაბრუნდებოდა. მიხაროდა, რომ მიდიოდა: თუ დარჩებოდა, ისევ საუბარს გამიბამდა და ამის თავი ნამდვილად არ მქონდა: ინტელექტუალურ საუბრებს ვეღარ ვიტანდი, სამყაროს ახსნისა თუ შეცნობის სურვილი საერთოდ გამქრობოდა. მიუხედავად ამისა, მასთან ხანმოკლე საუბარმა ჩემზე დიდი შთაბეჭდილება მოახდინა: ბანკირმა საბოლოოდ დამარწმუნა, რომ ისლამი განწირული იყო – თუ დავფიქრდებოდით, ეს თავისთავად ცხადი გახდებოდა. ამ უბრალო აზრმა სიძულვილი ერთიანად გამიფანტა. საერთაშორისო ახალი ამბების მიმართ ინტერესიც ისევ დამეკარგა.

## 4.

ბანგკოკი მაინც ჩვეულებრივ ქალაქს მოგაგონებდათ: მეტად ბევრი ბიზნესმენი, მეტად ბევრი ტურისტი ირეოდა. ორი კვირის თავზე პატაიაში ავტობუსით გავემგზავრე. ბოლოს ასეც უნდა მომხდარიყო-მეთქი, გავიფიქრე, როცა ტრანსპორტში ფეხი ავდგი. მერე კი მივხვდი, რომ ვცდებოდი და დეტერმინიზმი ნამდვილად არაფერ შუაში იყო. დარჩენილ ცხოვრებას, ვალერისთან ერთად, ტაილანდში, ბრეტანში,

ნებისმიერ სხვა ადგილას შესანიშნავად გავატარებდი. სიბერე დიდად სახალისო რამ არ არის, მარტოობაში გატარებულ სიბერეზე უარესი კი არც არაფერია.

როგორც კი ჩემოდანი ავტოსადგურის მტვრიან იატაკზე დავდე, მივხვდი, რომ გზის ბოლოში ვიყავი. ერთი გაძვალტყავებული, ბებერი ნარკომანი გრძელი, ჭაღარა თმით, გასასვლელის მბრუნავ კართან მოწყალებას ითხოვდა. მხარზე დიდი ხვლიკი შემოესვა. მას ასი ბატი მივეცი, მერე კი ავტოსადგურის მოპირდაპირე მხარეს, „ჰაიდელბერგ ჰოფში“ ერთი კათხა ლუდი დავლიე. ყვავილებიან პერანგებში გამოკვართული, ულვაშა, ღიპიანი გერმანელი პედერასტები გზაზე მიგოგმანებდნენ. იქვე ახლოს სამი რუსი გოგუცუნა, უკანასკნელ დონემდე გარყვნილ-გათახსირებული სამი ბინძური ბოზუნია გეტო-ბლასტერს უსმენდა და საშინლად იმანჭებოდა, იგრიხებოდა და ლამის მიწაზე გორავდა. სულ რამდენიმე წუთში ქუჩაში რა ჯურის ხალხს აღარ გადავეყარე: კეპიან რეპერებს, ჰოლანდიელ მარგინალებს, წითელთმიან კიბერპანკებს, პირსინგიან ავსტრიელ ლესბოსელებს. პატაიას მიღმა აღარაფერია, ის ერთგვარი კლოაკაა, სადინარი ღარია, სადაც დასავლური ნევროზის ნაირფერი ნარჩენები გროვდება. სულ ერთია, ჰომოსექსუალი ხარ, ჰეტეროსექსუალი, თუ ერთიც და მეორეც, პატაია შენი ბოლო შანსია, ამის მერე მხოლოდ სურვილების დათმობაღა გრჩება. სასტუმროებს ერთმანეთისგან მხოლოდ კომფორტი და ფასი კი არ განასხვავებს, არამედ კლიენტების ეროვნებაც. ორი დიდი ჯგუფია: გერმანელებისა და ამერიკელებისა (მათ შორის ავსტრალიელები, თვით ახალზელანდიელებიც გამოერევიან ხოლმე). საკმაოდ ბევრ რუსსაც ნახავთ, რომლებსაც სოფლური იერითა და განგსტერული საქციელით იოლად ამოიცნობთ. ფრანგებისთვის პატარა სასტუმრო გაუხსნიათ, სახელად „მა მეზონ“[37] . მასში მხოლოდ ათიოდე ნომერია, თუმცა რესტორანი ძალიან ბევრს იზიდავს. აქ მთელი კვირა გავატარე, სანამ არ მივხვდი, რომ ფრანგულ სოსისებსა თუ ბაყაყის ბარკლებზე გადარეული სულაც არ ვიყავი, შემეძლო ფეხბურთში საფრანგეთის ჩემპიონატის სატელიტური გადაცემებისთვის თვალი არ მიმედევნებინა და „მონდის“ კულტურის გვერდები ყოველდღე არ გადამეკითხა. მაინც ისეთი თავშესაფარი უნდა მომეძებნა, სადაც დიდხანს დავრჩებოდი. ტაილანდში ტურისტულ ვიზას მხოლოდ ერთი

თვით გაძლევენ, მის გასახანგრძლივებლად კი საზღვრის ხელახლა გადაკვეთაც საკმარისია. პატაიაში რამდენიმე ტურისტული სააგენტო კამბოჯის საზღვრის გადაკვეთასა და იმავე დღეს უკან დაბრუნებას გთავაზობს. მიკროავტობუსით სამ საათს იმგზავრებ, ერთ-ორ საათს სასაზღვრო პუნქტთან რიგში იდგები, კამბოჯის ტერიტორიაზე ისადილებ (სადილის ღირებულება, ისევე როგორც მებაჟეების არაოფიციალური გასამრჯელო, საერთო ფასში შედის), მერე კი უკან დაბრუნდები. რეგიონში დამკვიდრებულ უცხოელთა უმრავლესობა წლების განმავლობაში ამას ყოველთვიურად აკეთებს. ეს გრძელვადიანი ვიზის აღებაზე ბევრად მარტივია.

პატაიაში ცხოვრების თავიდან დასაწყებად კი არ ჩამოდიან, არამედ იმისთვის, რომ ის მეტ-ნაკლებად ასატან პირობებში დაასრულონ. ან, უფრო რბილად თუ ვიტყვით, პაუზისთვის, ხანგრძლივი პაუზისთვის, რომელიც შეიძლება საბოლოო აღმოჩნდეს. ასე მითხრა ორმოცდაათს გადაცილებულმა ჰომოსექსუალმა, რომელიც ირლანდიურ ბარში გავიცანი. მთელი ცხოვრება ჟურნალ-გაზეთების დამკაბადონებლად ემუშავა და ცოტა ფულიც დაეგროვებინა. ათი წლის წინ კი მიმხვდარიყო, რომ ყველაფერი ძველებურად აღარ იყო: ისევ იმ ბარებში დადიოდა, რომლებსაც ჩვეულებრივ სტუმრობდა ხოლმე, მაგრამ ხშირად ხელცარიელი ბრუნდებოდა. რა თქმა უნდა, სათავისოს ფულით ყოველთვის მიიღებდა, მაგრამ თუ სხვა გზა არ დარჩენოდა, ერჩია, აზიელებისთვის გადაეხადა. ამ დროს ბოდიში მოიხადა და მითხრა, იმედი მაქვს, ჩემს სიტყვებში ვერანაირ რასისტულ ქვეტექსტს ვერ დაინახავთო. არა, არც ვხედავდი, მისი კარგად მესმოდა: დამამცირებელია, როცა ფულს ისეთ ვინმეს უხდი, ვისაც წარსულში იოლად მოხიბლავდი, გირჩევნია, ისევ იმას გადაუხადო, ვინც მოგონებებს საერთოდ არ აღგიძრავს. თუ სექსი მაინც ფასიანია, გარკვეულწილად სჯობს, დიფერენცირებული არც იყოს. საყოველთაოდ ცნობილია, რომ სხვა რასის წარმომადგენლებთან ურთიერთობისას, პირველ რიგში, თვალში სწორედ ეს არადიფერენცირებულობა გვხვდება, თითქოს ფიზიკურად ყველა ერთმანეთს ჰგავს. უცხო რეგიონში გატარებული რამდენიმე თვის თავზე ეს შთაბეჭდილება საბოლოოდ ქრება – არადა, დასანანია, ის ხომ რეალობას სრულად შეესაბამება: ადამიანები ერთმანეთს მართლაც ძალიან ჰგვანან. რა თქმა უნდა, მდედრებსა და მამრებს

ვარჩევთ, სურვილის შემთხვევაში, სხვადასხვა ასაკობრივ ჯგუფს გამოვყოფთ, მაგრამ უფრო შორს წასვლა პედანტიზმამდე მიგვიყვანს, რაც ალბათ მოწყენილობის ნიშანია. მოწყენილი კაცი განსხვავებებსა და იერარქიებს იგონებს – ეს მისი დამახასიათებელი თვისებაა. ჰაჩინსონისა და როულინზის მიხედვით კი, ცხოველთა ჯგუფებში იერარქიული სისტემის ჩამოყალიბებას არც პრაქტიკული საჭიროება განაპირობებს და არც ბუნებრივი შერჩევა. ის, უბრალოდ, ბუნების წიაღში ცხოვრების დამთრგუნველ მოწყენილობასთან ბრძოლის გზაა.

ასე რომ, ყოფილი დამკაბადონებელი ცხოვრებას ლამაზად ასრულებდა კარგი აღნაგობის მქონე, დაკუნთულ, მუქკანიან ბიჭებთან, რომლებსაც გარკვეულ საფასურს უხდიდა. წელიწადში ერთხელ კი ოჯახისა და ორიოდე მეგობრის მოსანახულებლად საფრანგეთში ბრუნდებოდა ხოლმე. ჩემი სექსუალური ცხოვრება ბევრად უფრო მდორედ მიედინება, ვიდრე წარმოგიდგენიაო, მითხრა მან. გარეთ მხოლოდ კვირაში ერთხელ ან ორჯერ თუ გამოდიოდა. პატაიაში ექვსი წლის წინ დასახლებულიყო. პარადოქსულია, მაგრამ მრავალფეროვანი, მიმზიდველი და მეტად იაფი სექსუალური შეთავაზებების სიჭარბე სურვილის შემცირებას იწვევდა. როცა კი ქუჩაში გამოდიოდა, ეჭვიც არ ეპარებოდა, რომ გადასარევ ბიჭებს იხმარდა და ასოს მოსწოვდა, რომლებიც მასაც ძალიან მგრძნობიარედ და დახვეწილად დაუნძრევდნენ. ამ მხრივ მუდამ ბოლომდე დაიმედებული თითოეული გამოსვლისთვის საგულდაგულოდ ემზადებოდა და შესაძლებლობებით ზომიერად სარგებლობდა. მივხვდი, რომ პატაიაში ახლადჩამოსული და ეროტიკულ ქარიშხალში თავით გადაშვებული კაცი ვეგონე, ჩემში კი თავის ჰეტეროსექსუალ ორეულს ხედავდა. მისი გადარწმუნება არც მიცდია. საერთოდ, მეტად გულთბილად მიმიღო, დაიჩემა, ლუდის საფასურს მე გადავიხდიო და იმ ადგილების მისამართებიც მომცა, სადაც დიდი ხნით დარჩენა შემეძლო. მითხრა, ფრანგთან საუბარი ძალიან მსიამოვნებსო. აქაურ ჰომოსექსუალთა უმრავლესობა ინგლისელი გახლდათ, მათთან კარგი ურთიერთობა ჰქონდა, მაგრამ ხანდახან მშობლიურ ენაზე საუბარი მაინც ენატრებოდა ხოლმე. რესტორან „მა მეზონის“ ირგვლივ შემოკრებილ, მცირერიცხოვან ფრანგულ სათვისტომოსთან ურთიერთობა თითქმის არ ჰქონდა. ესენი, უმთავრესად, ჰეტეროსექსუალი

ობივატელები, ყოფილი კოლონიზატორები და გადამდგარი სამხედროები იყვნენ. თუ პატაიაში დავსახლდებოდი, საღამოობით შევხვდებოდით ხოლმე, ბუნებრივია, ყოველგვარი ფარული აზრების გარეშე. თავისი მობილურის ნომერიც მითხრა. ჩავინიშნე, მაგრამ ზუსტად ვიცოდი, რომ არასდროს დავურეკავდი. გულკეთილი, ყურადღებიანი და თუ გნებავთ, საინტერესო ტიპიც კი იყო. მე, უბრალოდ, ადამიანებთან ურთიერთობა აღარ მინდოდა.

ოთახი ნაკლუა როუდზე, ქალაქური აურზაურისგან მოშორებით დავიქირავე. მასში კონდიციონერი, მაცივარი, საშხაპე, საწოლი და მცირეოდენი ავეჯი დამხვდა. ქირა თვეში სამი ათას ბატს – ხუთას ფრანკზე ცოტა მეტს შეადგენდა. ახალი მისამართი ჩემს ბანკს ვაცნობე და კულტურის სამინისტროში თანამდებობიდან წასვლის თაობაზე განცხადება გავგზავნე.

ამ ცხოვრებაში გასაკეთებელი ბევრიც აღარაფერი დამრჩა. 21 X 29,7 ზომის ქაღალდის რამდენიმე შეკვრა ვიყიდე, რათა მოგონებებისთვის თავი მომეყარა. კარგი იქნებოდა, სიკვდილის წინ ასე უფრო მეტი ადამიანი მოქცეულიყო. უცნაურია, როცა ფიქრობ: რამდენი კაცი ატარებს მთელ ცხოვრებას ისე, რომ უმცირეს კომენტარს, მოსაზრებას, უბრალო ჩანაწერსაც კი არ ტოვებს. არა, ეს კომენტარები, მოსაზრებები თუ ჩანაწერები ვინმეს თვალისთვის გამიზნული კი არ უნდა იყოს, ან რაიმე აზრი კი არ უნდა ჰქონდეს – უბრალოდ, მგონია, რომ მაინც სჯობს, სადმე ეწეროს.

5.

ექვსი თვე გავიდა და ისევ ამ ოთახში, ნაკლუა როუდზე ვცხოვრობ. მგონი, საქმე თითქმის დავასრულე. ვალერი მენატრება. როცა ამ გვერდების წერას შევუდექი, თუ უნებურად იმას ვცდილობდი, რომ დანაკარგით გამოწვეული ტკივილი შემემსუბუქებინა ან უფრო ასატანი გამეხადა, ახლა ბოლომდე დარწმუნებული ვარ: დავმარცხდი – ადრინდელზე მეტად ვიტანჯები იმის გამო, რომ ვალერი ჩემ გვერდით არ არის.

ჩამოსვლიდან მესამე თვეს გადავწყვიტე, მასაჟის სალონებსა

და სექსბარებში სიარული ისევ დამეწყო. არა, გული ოდნავადაც არ მიმიწევდა, მეშინოდა, რომ სრულ ფიასკოს განვიცდიდი. მიუხედავად ამისა, მაინც ამიდგა და გავათავე კიდეც, თუმცა სიამოვნება ერთხელაც არ განმიცდია. გოგოების ბრალი ნამდვილად არ ყოფილა, ისინი უწინდელივით გაწაფულები და ალერსიანები იყვნენ, უბრალოდ, მე გავხდი უგრძნობი. თავიდან მასაჟის სალონში, თითქოს პრინციპის გამო, კვირაში ერთხელ მაინც დავდიოდი, მერე კი ხელი ავიღე. ეს მაინც ადამიანური ურთიერთობა იყო – აი, რა მიღებდა ბოლოს. მართალია, არ მჯეროდა, რომ სიამოვნებას ისევ განვიცდიდი, მაგრამ ხანდახან გოგო მაინც ათავებდა – ჩემი უგრძნობი ორგანო ხომ საათობით მედგრად იდგა, სანამ ამ სავარჯიშოს საკუთარი ნება-სურვილით არ შევწყვეტდი. ვინ იცის, იქნებ მისი სიამოვნების სურვილი გამჩენოდა, იქნებ ეს მიზნადაც დამესახა, მე კი სულაც არ მინდოდა, რომ რაიმე მიზანი მქონოდა. ჩემი ცხოვრება ცარიელი იყო და ასეთადაც უნდა დარჩენილიყო. თუ ვნებას წამით მაინც ავყვებოდი, მას უმალვე ტკივილი შეცვლიდა.

ჩემი წიგნი დასასრულს უახლოვდება. ახლა დღის უმეტეს ნაწილს საწოლში ვატარებ. ზოგჯერ დილით კონდიციონერს ჩავრთავ და საღამოს გამოვრთავ ხოლმე, ამ ორ მოქმედებას შორის კი საერთოდ არაფერი არ ხდება. თავიდან ზუზუნი მაღიზიანებდა, მაგრამ მერე მივეჩვიე. თუმცა სიცხესაც მივეჩვიე. ჩემთვის ყველაფერი სულერთია.

დიდი ხანია, ფრანგულ გაზეთებს აღარ ვყიდულობ. ამ დროისთვის საპრეზიდენტო არჩევნები ალბათ უკვე ჩატარებულია. ალბათ კულტურის სამინისტროც, ავად თუ კარგად, ჩვეულ საქმიანობას აგრძელებს. მარი-ჟანს ხანდახან მაინც გავახსენდები, როცა გამოფენის ბიუჯეტი იქნება შესადგენი. მასთან დაკავშირება არც მიცდია. არც ის ვიცი, ჟან-ივს რა ბედი ეწია. „ავრორადან“ გათავისუფლებული ალბათ ბევრად დაბალ თანამდებობაზე მუშაობს, რომელიც, შესაძლოა, ტურიზმს არც კი უკავშირდება.

როცა სიყვარული მთავრდება, ცხოვრება რაღაცნაირად პირობითი და ნაძალადევი ხდება. ადამიანის იერსახესა და საქციელს ინარჩუნებ, მაგრამ მხოლოდ გარეგნულად. გული, როგორც იტყვიან, სამუდამოდ მკვდარია.

ნაკლუა როუდზე სკუტერებმა ჩაიქროლეს და მტვრის

ღრუბელი დააყენეს. უკვე შუადღეა. მეძავები გარეუბნების კვარტლებიდან ქალაქის ცენტრის ბარებისკენ სამუშაოდ მოემართებიან. არა მგონია, დღეს გარეთ გავიდე. იქნებ მაინც ავდგე და საღამოს, გზაგასაყართან, პატარა ფარდულში წვნიანი მოვხვრიპო.

როცა ცხოვრებაზე უარს ამბობ, უკანასკნელ ადამიანურ ურთიერთობას მოვაჭრეებთან ამყარებ. მე ორიოდე ინგლისურ სიტყვას ვჯერდები ხოლმე. ტაილანდური არ ვიცი, რის გამოც ჩემ ირგვლივ სევდიანი, სულისშემხუთველი ბარიერი იქმნება. სინამდვილეში, აზიას ალბათ ვერასდროს გავუგებ – ამას დიდი მნიშვნელობა არცა აქვს. შეიძლება სამყაროში ისე იცხოვრო, რომ მისი საერთოდ არ გესმოდეს, უბრალოდ, საკვების, ალერსისა და სიყვარულის მოპოვებას უნდა ახერხებდე. პატაიაში, დასავლურ და თვით აზიურ ტარიფებთან შედარებითაც, საკვები და ალერსი იაფია. სიყვარულზე საუბარი მიჭირს. უკვე ბოლომდე დარწმუნებული ვარ: ბედმა გამიღიმა, ვალერის რომ შევხვდი. ის ისეთი ადამიანი იყო, რომელსაც სხვისი ბედნიერებისთვის სიცოცხლის შეწირვა, სწორედ ამის მიზნად დასახვა შეეძლო. ეს იდუმალებით მოცული მოვლენაა. ის ბედნიერებას, სისადავესა და სიხარულს იტევს, მაგრამ მე ჯერ კიდევ არ ვიცი, როგორ და რატომ ხდება ეს. და თუ სიყვარული ვერ გავიგე, რა აზრი აქვს სხვა დანარჩენის გაგებას?

ბოლომდე ევროპის შვილად – შფოთვისა და სირცხვილის ნაშიერად დავრჩები. საიმედოს ვერაფერს ვიტყვი. დასავლეთის მიმართ სიძულვილს არ განვიცდი, უბრალოდ, უზარმაზარ ზიზღს ვგრძნობ. ერთი კი ვიცი: ისეთები, როგორებიც ვართ, ეგოიზმის, მაზოხიზმისა და სიკვდილის სუნით ვყარვართ. ჩვენ ისეთი სისტემა შევქმენით, რომელში ცხოვრებაც, უბრალოდ, შეუძლებელი გახდა. მიუხედავად ამისა, მსოფლიოს სხვა ნაწილებში მის ექსპორტს მაინც ჯიუტად ვაგრძელებთ.

საღამოვდება. ლუდის ბარების თავზე ფერად-ფერადი გირლანდები ინთება. ხანდაზმული გერმანელები მაგიდებს უსხდებიან, სქელ ტორებს თანმხლებ გოგოებს თეძოებზე ადებენ. მათ ყველა სხვა ხალხზე მეტად განუცდიათ შფოთვა და სირცხვილი და ახლა ქორფა ხორცი, უჩვეულოდ ნორჩი კანი სჭირდებათ. მათ ყველა სხვა ხალხზე მეტად განუცდიათ თვითგანადგურების სურვილი. გერმანელთა შორის იშვიათად გადააწყდებით ანგლოსაქსონელი ტურისტებისთვის

დამახასიათებელ ვულგარულ პრაგმატიზმს, საქონლისა და ფასის გაუთავებელ შედარებაში რომ გამოიხატება. ისინი იშვიათად ვარჯიშობენ, საკუთარ სხეულზე არ ზრუნავენ. უმთავრესად ბევრს ჭამენ, ბევრ ლუდს სვამენ და ქონსაც დაიდებენ ხოლმე. უმრავლესობა მალე მოკვდება. ისე, მეგობრობა კი იციან, ხუმრობა, საჭმელ-სასმელით გამასპინძლება, თავშესაქცევი ამბების მოყოლა უყვართ. მათთან ყოფნა გამშვიდებს და გასევდიანებს კიდეც.

ახლა გავიგე, რა არის სიკვდილი. არა მგონია, დიდად გამტანჯოს. უკვე ვიცი, რა ყოფილა ზიზღი, სიძულვილი, სასოწარკვეთა და ბევრი სხვა რამეც. მცირე ხნით სიყვარულიც კი გამოვცადე. არაფერი დამრჩება და არც ვიმსახურებ იმას, რომ რაიმე დამრჩეს. ყოველმხრივ ჩვეულებრივი კაცი ვიყავი.

რატომღაც წარმოვიდგენ, რომ შუაღამით მოვკვდები და ოდნავ მაღელვებს იმ ტკივილზე ფიქრი, რომელიც სულის სხეულთან გაყრას მოჰყვება. სიცოცხლის უმტკივნეულოდ, შეუმჩნევლად შეწყვეტა ვერ წარმომიდგენია. ვიცი, რომ ვცდები, მაგრამ საპირისპირო მოსაზრებას მაინც ვერ ვიჯერებ.

ადგილობრივი მოსახლეები რამდენიმე დღეში მიპოვიან, საკმაოდ სწრაფადაც კი. ასეთ კლიმატურ პირობებში გვამები სწრაფად იხრწნება. ვერ მიხვდებიან, რა უნდა ქნან და ალბათ საფრანგეთის საელჩოს მიმართავენ. უქონელ-უპოვარი არა ვარ – ყველაფერს მალე გაარკვევენ. ანგარიშზე საკმაოდ მოზრდილი თანხა დამრჩება, არც ვიცი, ვის ერგება – ალბათ სახელმწიფოს, ან ძალიან შორეულ ნათესავებს.

სხვა აზიელი ხალხებისგან განსხვავებით, ტაილანდელებს აჩრდილების არ სჯერათ და ნაკლებად აღელვებთ, რა ბედი ეწევათ გარდაცვლილებს. მათ, უმთავრესად, საერთო სასაფლაოზე მარხავენ ხოლმე. რადგან ანდერძად არაფერს ვიბარებ, მეც ასე მომექცევიან. გარდაცვალების მოწმობას შეადგენენ და აქედან ძალიან შორს, საფრანგეთში, სამოქალაქო აქტების ჩანაწერთა წიგნში შესაბამისი აღნიშვნა გაკეთდება. ერთი-ორი გარე მოვაჭრე, რომელიც ამ უბანში მხედავდა ხოლმე, თავს გადააქნევს. ჩემს ბინას ახალ მდგმურს მიაქირავებენ. დამივიწყებენ. სწრაფად დამივიწყებენ.

[1] ფრანგული ყველის ნაირსახეობა.

[2] ფრანგულად „ნუველ ფრონტიერი“ ახალ საზღვრებს ნიშნავს.

[3] ფრანგული ტურისტული გზამკვლევების სერია.

[4] საექსკურსიო ტურები: სოციოლოგიური თვალსაზრისი. ტურიზმის კვლევის ანალები, ტ. 23. გვ. 213-227, 1998 (ავტორის შენიშვნა).

[5] გამაჯანსაღებელი კლუბი (ინგ.).

[6] სხეულის მასაჟი (ინგ.)

[7] დიდი მოთხოვნილება (ინგ.)

[8] მშვიდად გამოიყურები (ინგ.)

[9] სოფლის მეურნეობის მუშაკთა პროფკავშირების ეროვნული ფედერაცია.

[10] თეთრი წიგნი (ინგ.)

[11] შეძლებული ტურისტები იოლად ვერ შერყვნიან იმ ატმოსფეროს, რომელსაც ამ კუნძულზე ჯანსაღი ცხოვრების მოყვარულნი ქმნიან (ინგ.).

[12] თავისი უმეცრებით ადამიანებს მუდამ მცდარი აზრები მოსდით თავში, სწორ თვალსაზრისს ვერ აგნებენ და საკუთარ ეგოებს ჩაფრენილნი მცდარ ნაბიჯებს დგამენ. ამის შედეგი კი ის არის, რომ ისინი ილუზორულ ყოფას ეჯაჭვებიან (ინგ.).

[13] ილუზორულ ყოფას ვიყავი მიჯაჭვული (ინგ.).

[14] გოგონა მინდა, ორმოცდამეშვიდე (ინგ.)

[15] – რა გქვია? (ინგ.).

[16] – სინი მქვია (ინგ.).

[17] მასაჟი მოგვიანებით (ინგ.)

[18] – რა მოხდა?

– იქნებ... პრეზერვატივი.

– არანაირი პრობლემა, არანაირი პრეზერვატივი... მე არაფერი

